


ბეთლემი

# მათეს სახარება

## თავი 1

### იესოს წარმოშობა

1 **წიგნი** წარმოშობისა იესო ქრისტესი: დავითის ძისა,
აბრაამის ძისა. ლუკ.3,24.
2 აბრაამმა შვა ისაკი; ისაკმა შვა იაკობი; იაკობმა შვა იუდა
და მის ძმანი; დაბ.21,2;25,26;29,35.
3 იუდამ შვა ფერეცი და ზერახი თამარისგან; ფერეცმა შვა
ხეცრონი; ხეცრონმა შვა რამი; დაბ.38,30;46,12. 1ნშტ.2,5. რუთ.4,18.
4 რამმა შვა ამინადაბი; ამინადაბმა შვა ნახშონი; ნახშონმა
შვა სალმონი;
5 სალმონმა შვა ბოაზი რახაბისგან; ბოაზმა შვა ობედი
რუთისგან; ობედმა შვა იესე. რუთ.4,21. 1ნშტ.2,11.
6 იესემ შვა დავით მეფე; დავით მეფემ შვა სოლომონი
ურიას ცოლისგან. 1მფ.17,12. 2მფ.12,24.
7 სოლომონმა შვა რეხობოამი; რეხობოამმა შვა აბია; აბიამ
შვა ასა. 3მფ.11,43;14,31. 1მფ.3,10.
8 ასამ შვა იოშაფატი; იოშაფატმა შვა იორამი; იორამმა შვა
უზია;
9 უზიამ შვა იოთამი; იოთამმა შვა ახაზი; ახაზმა შვა
ეზეკია;
10 ეზეკიამ შვა მენაშე; მენაშემ შვა ამონი; ამონმა შვა
იოშია; 4მფ.20,21. 1ნშტ.3,13.
11 იოშიამ შვა იეხონია და მისი ძმანი ბაბილონში გასახლების
წინ; 4მფ.23,34;24,6. 1ნშტ.3,16;36,4.
12 ბაბილონში გადასახლების შემდგომ იეხონიამ შვა შეალ-

თიელი; შეალთიელმა შვა ზერუბაბელი:

4მფ.24.15. 1მფ.3.17. 2ნშტ.36,8. ეზრა.3.2:5.2.

13 ზერუბაბელმა შვა აბიჰუდი; აბიჰუდმა შვა ელიაკიმი;
ელიაკიმმა შვა აზორი;
14 აზორმა შვა ცადოკი; ცადოკმა შვა იახინი; იახინმა შვა
ელიჰუდი;
15 ელიჰუდმა შვა ელეაზარი; ელეაზარმა შვა მათანი; მათანმა
შვა იაკობი;
16 იაკობმა შვა იოსები, ქმარი მირიამისა, რომლისაგანაც
იშვა იესო, რომელსაც ჰქვია ქრისტე.
17 ამრიგად მთელი მოდგმა აბრაამიდან დავითამდე –
თოთხმეტი მოდგმა; დავითიდან ბაბილონში გადასახლებამდე –
თოთხმეტი მოდგმა; ბაბილონში გადასახლებიდან ქრისტემდე –
თოთხმეტი მოდგმა.

## იესოს შობა

18 ხოლო იესო ქრისტეს შობა ასე მოხდა: მისი დედის, მარი-
ამის იოსებზე დანიშვნის შემდეგ, ვიდრე ისინი შეუღლდებო-
დნენ, იგი აღმოჩნდა სულიწმიდისაგან დაორსულებული. ლუკ.1,27.
19 ხოლო იოსები, მისი ქმარი, მართალი იყო, და არ ისურვა
მისი მხილება, უნდოდა ფარულად გაეშვა იგი.
20 როცა ამას ფიქრობდა, აჰა, ეჩვენა მას სიზმარში უფლის
ანგელოზი და უთხრა: „იოსებ, ძეო დავითისა, ნუ გაშინებს შენი
ცოლის, მარიამის მიღება, ვინაიდან ის, ვინც მასშია ჩასახული,
სულიწმიდისგან არის.
21 ძეს შობს და დაარქმევ მას სახელად იესოს, ვინაიდან იგი
იხსნის თავის ხალხს მათი ცოდვებისაგან."

ლუკ.1.31. საქ.4,12. 1იოან.2.2. რომ.3,24.

22 ყოველივე ეს მოხდა, რათა აღსრულდეს უფლის ნათქვამი
წინასწარმეტყველის მიერ, რომელიც ამბობს:
23 „აჰა, მუცლადიღებს ქალწული, შობს ძეს და უწოდებს
სახელად ემანუელს, რაც თარგმანით ნიშნავს: ჩვენთან არს
ღმერთი." ეს.7,14.
24 სიზმრისაგან გამოფხიზლებული იოსები ისე მოიქცა,
როგორც უფლის ანგელოზმა უბრძანა, და მიიღო თავისი ცოლი.
25 არ გაჰკარებია მას, ვიდრე არა შვა თავისი ძე და დაარქვა
მას იესო. ლუკ.2.21.

# თ ა ვ ი 2

## მოგვები აღმოსავლეთიდან

1 **როცა** იესო იშვა იუდეის ბეთლემში, მეფე ჰეროდეს
დღეებში, იერუსალიმში მოვიდნენ მოგვები აღმოსავლეთიდან და
თქვეს: ლუკ.2.16.

2 „სად არის იუდეველთა მეფე, რომ იშვა? ვინაიდან
ვიხილეთ მისი ვარსკვლავი აღმოსავლეთში და მოვედით, რათა
თაყვანი ვცეთ მას.“ რიც.24,17. ეს.60,3.
3 ეს რომ გაიგონა, შეძრწუნდა მეფე ჰეროდე და მასთან
ერთად მთელი იერუსალიმი.
4 შეკრიბა ყველა მღვდელმთავარი და ხალხის მწიგნობარნი
და ჰკითხა მათ, სად უნდა შობილიყო ქრისტე.
5 მათ კი უთხრეს მას: „იუდეის ბეთლემში. ვინაიდან ასეა
დაწერილი წინასწარმეტყველის მიერ:
6 ‘და შენ ბეთლემო, იუდას მიწავ, არაფრითა ხარ უმცირესი
იუდას მთავრებს შორის; ვინაიდან შენგან გამოვა წინამძღოლი,
რომელიც დამწყემსავს ჩემს ხალხს, ისრაელს.’“ მიქ.5,2 იოან.7,42.
7 მაშინ ჰეროდემ მალულად დაიბარა მოგვები და გამოი-
კითხა ვარსკვლავის გამოჩენის ჟამი.
8 წარგზავნა ისინი ბეთლემს, და უთხრა: „წადით, გულმო-
დგინედ გამოიკითხეთ იმ ყრმის ამბავი და როცა იპოვით,
შემატყობინეთ, რომ მეც მივიდე და თაყვანი ვცე მას.“
9 მათაც მოუსმინეს მეფეს და წავიდნენ, და აჰა, ვარსკვ-
ლავი, რომელიც მათ აღმოსავლეთში იხილეს, წინ უძღოდა მათ,
ვიდრე მივიდოდა და დადგებოდა იმ ადგილზე, სადაც ყრმა იყო.
10 ვარსკვლავი რომ დაინახეს, მათ მეტისმეტი სიხარულით
გაიხარეს.
11 როცა სახლში შევიდნენ, დაინახეს ყრმა მარიამთან, თავის
დედასთან, დაემხნენ და თაყვანი სცეს მას; გახსნეს თავიანთი
საუნჯენი და მიართვეს მას ძღვენი: ოქრო, გუნდრუკი და
მური. ფსალ.60,6.
12 და რაკი სიზმარში იყვნენ გაფრთხილებულნი, რომ არ
დაბრუნებულიყვნენ ჰეროდესთან, სხვა გზით წავიდნენ თავიანთ
ქვეყანაში.
13 როცა ისინი წავიდნენ, უფლის ანგელოზი გამოეცხადა
სიზმარში იოსებს და უთხრა: „ადექი, წაიყვანე ყრმა და მისი
დედა, და გაიქეცი ეგვიპტეს და იყავი იქ, ვიდრე მე გეტყოდე.
ვინაიდან ჰეროდეს სურს მაგ ყრმის მოძებნა, რათა დაღუპოს იგი.“

## ეგვიპტეში გაქცევა

14 ადგა, ღამით წაიყვანა ყრმა და დედამისი, და მივიდა
ეგვიპტეს.
15 იქ იყო ჰეროდეს სიკვდილამდე, რათა აღსრულებულიყო
უფლის ნათქვამი წინასწარმეტყველის მიერ, რომელიც ამბობს:
„ეგვიპტიდან მოვუხმე ჩემს ძეს.“ ოსე.11,1.

## ყრმათა ჟლეტა

16 ძალიან განრისხდა ჰეროდე, როცა ნახა, რომ გააწბილეს
მოგვებმა. მიავლინა და მოაკვლევინა ყოველი ყრმა ორი წლისა

და იმაზე უმცროსები ბეთლემში და მთელ მის სანახებში, იმ
დროის მიხედვით, როგორც მოგვთაგან გამოიძია.
17 მაშინ აღსრულდა წინასწარმეტყველ იერემიას მიერ
ნათქვამი, რომელიც ამბობს:
18 „ხმა გაისმა რამაში, ტირილი და დიდი გოდება, რახელი
დასტირის თავის შვილებს და არ სურს თავი ინუგეშოს, ვინაი-
დან აღარ არიან ისინი.“ იერ.31,15.

## ეგვიპტიდან დაბრუნება

19 ჰეროდეს სიკვდილის შემდეგ კი, აჰა, ეგვიპტეში იოსებს
სიზმრად გამოეცხადა უფლის ანგელოზი
20 და უთხრა: „ადექი, წაიყვანე ყრმა და დედამისი, და წადი
ისრაელის ქვეყანაში, ვინაიდან დაიხოცნენ, ვინც მაგ ყრმის
სულს ეძებდნენ.“
21 იგი ადგა, წაიყვანა ყრმა და დედამისი და ავიდა ისრაელის
ქვეყანაში.
22 ხოლო როცა გაიგო, რომ მამამისის, ჰეროდეს ნაცვლად
არქელაოსი მეფობს იუდაში, შეეშინდა იქ წასვლისა, მაგრამ
სიზმრად მიიღო გაფრთხილება და წავიდა გალილეის მხარეში,
23 მივიდა და დასახლდა ნაზარეთად წოდებულ ქალაქში, რათა
აღსრულებულიყო წინასწარმეტყველის მიერ ნათქვამი, რომ მას
ნაზარეველი დაერქმეოდა. მსჯ.13,5. ეს.11,1-2.

# თ ა ვ ი 3

## იოანე ნათლისმცემლის ქადაგება

1 **იმ** დღეებში მოვიდა იოანე ნათლისმცემელი და ქადაგებდა
იუდეას უდაბნოში. მარ.1,4. ლუკ.3,33. იოან.1,28. საქ.13,24.
2 ამბობდა: „მოინანიეთ, ვინაიდან მოახლოებულია ცათა
სასუფეველი.
3 ვინაიდან ეს არის ის, რომლის შესახებაც თქვა ესაია წინა-
სწარმეტყველმა: ‘ხმა მღაღადებლისა უდაბნოში: განუმზადეთ
გზა უფალს, მოასწორეთ მისი ბილიკები.’“
ეს.40,3. მარ.1,3. ლუკ.3,4. იოან.1,23.
4 თვითონ იოანეს ემოსა აქლემის ბეწვის სამოსი და წელზე
ერტყა ტყავის სარტყელი; ხოლო საზრდოდ ჰქონდა კალია და
ველური თაფლი. მარ.1,6.
5 მაშინ მასთან გამოდიოდა იერუსალიმი, მთელი იუდეა და
მთელი იორდანეს სანახები.
6 ინათლებოდნენ მისგან იორდანეში და აღიარებდნენ თავი-
ანთ ცოდვებს.
7 როცა იოანემ დაინახა მისკენ მოსანათლავად მომავალი

მრავალი ფარისეველი და სადუკეველი, უთხრა მათ: „იქედნეთა
ნაშობნო, ვინ შთაგაგონათ მომავალ რისხვას გაქცეოდით?
მათ.23,33. ლუკ.3,7.
8 მაშ, შექმენით მონანიების ღირსი ნაყოფი;
9 და ნუ იფიქრებთ, თქვათ თქვენთვის: ჩვენ მამად აბრაამი
გვყავსო, ვინაიდან, გეუბნებით თქვენ, ღმერთს შეუძლია ამ ქვე-
ბიდან აღუდგინოს აბრაამს შვილები. იოან.8,39. საქ.13,26.
10 ცულიც უკვე დევს ხეთა ფესვთან. ყოველ ხეს, რომელიც
კეთილ ნაყოფს არ გამოიღებს, მოჭრიან და ცეცხლში ჩააგდებენ.
მათ.7,19.
11 მე წყლით გნათლავთ მოსანანიებლად; მაგრამ ჩემს შემდეგ
მომავალი ჩემზე ძლიერია,ვისი სანდლის ტარების ღირსიც არა
ვარ. ის მოგნათლავთ თქვენ სულიწმიდით და ცეცხლით.“
მარ.1,8. ლუკ.3,16. იოან.1,26. საქ.1,5;2,2.
12 მისი ნიჩაბი მის ხელთაა. ის გაწმედს თავის კალოს,
ბეღელში მოაგროვებს თავის ხორბალს, ხოლო ბზეს დაწვავს
ჩაუქრობელი ცეცხლით. მარ.1,9. ლუკ.3,21.

## ნათლისღება

13 მაშინ გალილეიდან იორდანეს მოვიდა იესო იოანესთან,
რათა მის მიერ მონათლულიყო. მარ.1,9. ლუკ.3,21. ლუკ.3,7.
14 ხოლო იოანე წინაღუდგა და უთხრა: „მე უნდა მოვინათლო
შენგან, შენ კი ჩემთან მოდიხარ?“
15 მაგრამ იესომ მიუგო პასუხად: „ასე იყოს, ვინაიდან ასე
გვმართებს ჩვენ მთელი სიმართლის აღსრულება.“ მაშინ იოანემ
მიუშვა იგი.
16 ნათელღებული იესო მაშინვე ამოვიდა წყლიდან და აჰა,
გაიხსნენ ცანი, და მან იხილა ღვთის სული, მტრედივით გარ-
დმომავალი, მასზე რომ ეშვებოდა. ლუკ.3,21. იოან.1,32.
17 აჰა, ხმა ციდან მეტყველი: „ეს არის ჩემი საყვარელი ძე,
რომელიც მოვიწონე მე.“ მარ.1,11. ლუკ.3,22. იოან.5,37. 2პეტ.1,17. კოლ.1,13.

# თ ა ვ ი 4

## იესოს გამოცდა მაცდურის მიერ

1 **მაშინ** სულმა წაიყვანა იესო უდაბნოში ეშმაკისაგან გამო-
საცდელად.
2 ორმოც დღეს და ორმოც ღამეს იმარხულა. ბოლოს
მოშივდა.
3 მიუახლოვდა მას მაცდური და უთხრა: „თუ შენ ღვთის
ძე ხარ, თქვი, რომ ეს ქვები პურებად იქცნენ.“
4 ხოლო მან მიუგო პასუხად: „დაწერილია, რომ არა პურითა
ერთითა ცოცხლობს კაცი, არამედ ღვთის პირიდან მომდინარე
ყოველი სიტყვით.“ 2შჯ.8,3. ლუკ.4,4.

5 მაშინ წაიყვანა იგი ეშმაკმა წმიდა ქალაქში და დააყენა
ტაძრის ქიმზე.
6 უთხრა მას: „თუ ღვთის ძე ხარ, გადაიგდე თავი ძირს,
ვინაიდან დაწერილია: 'თავის ანგელოზებს უბრძანებს შენზე და
ისინი ხელში აყვანილს გატარებენ, რათა ქვას ფეხი არ
წამოკრა.'" ფსალ.90,11-12. ლუკ.4,10.
7 იესომ უთხრა მას: „ასევე დაწერილია: 'არ გამოსცადო
უფალი, ღმერთი შენი.'" 2შჯ.6,16. ლუკ.4,12.
8 ისევ წაიყვანა იგი ეშმაკმა ძალიან მაღალ მთაზე, უჩვენა
წუთისოფლის ყველა სამეფო და მათი დიდება.
9 უთხრა მას: „ყოველივე ამას შენ მოგცემ, თუ დამხობილი
თაყვანს მცემ."
10 მაშინ იესომ უთხრა: „განვედ, სატანავ, ვინაიდან
დაწერილია: 'უფალს, შენს ღმერთს ეცი თაყვანი და მხოლოდ
მას ემსახურე.'" 2შჯ.6,13;10,20. ლუკ.4,8.
11 მაშინ მიატოვა იგი ეშმაკმა და, აჰა, ანგელოზები მიეახ-
ლნენ და ემსახურნენ მას.
12 გაიგო იესომ, რომ იოანე დაპატიმრებულია, და წავიდა
გალილეას. მარ.1,14. ლუკ.4,14. იოან.4,43.
13 მიატოვა ნაზარეთი, მივიდა და დასახლდა ზღვის პირას
მდებარე კაპერნაუმში, ზებულუნისა და ნეფთალის საზღვრებში.
14 რათა აღსრულდეს ესაია წინასწარმეტყველის მიერ
ნათქვამი, რომელიც ამბობს:
15 „ზებულუნის მიწა და ნეფთალის მიწა, ზღვისპირა გზა
იორდანეს გაღმით, წარმართთა გალილეა."
16 ხალხმა, რომელიც ბნელში იჯდა, იხილა დიდი ნათელი,
ჩრდილის ქვეყანაში მსხდომთ ნათელი ამოუბრწყინდათ.
17 იმ დროიდან მოყოლებული დაიწყო იესომ ქადაგება და
ამბობდა: „მოინანიეთ, ვინაიდან მოახლოებულია ცათა სასუ-
ფეველი." მარ.1,15.

## სიმონის, ანდრიას, იაკობისა და იოანეს მოწოდება

18 როცა გალილეის ზღვის ნაპირას მიდიოდა, მან დაინახა
ორი ძმა: სიმონი, პეტრედ წოდებული, და ანდრია, მისი ძმა.
ბადეებს ისროდნენ ზღვაში, ვინაიდან მებადურები იყვნენ.
მარ.1,16.
19 უთხრა მათ: „მომყევით მე და ადამიანთა მებადურებად
გაქცევთ."
20 მათ მყისვე მიატოვეს ბადეები და გაჰყვნენ მას.
21 იქიდან წამოვიდა და დაინახა სხვა ორი ძმა: იაკობი,
ზებედეს ძე და იოანე, მისი ძმა, რომელნიც თავიანთ მამასთან,
ზებედესთან ერთად ნავში ბადეებს აკერებდნენ, და მოუხმო
მათ.
22 მათ მყისვე მიატოვეს ნავიც და მამაც და გაჰყვნენ მას.

## ქადაგება და განკურნება გალილეაში

23 მიმოდიოდა იესო მთელ გალილეაში, ასწავლიდა მათ სინა-
გოგებში, ქადაგებდა სასუფევლის სახარებას და კურნავდა
ყოველგვარ სენს, ყოველნაირ უძლურებას ადამიანებში.
24 მოედო მისი ამბავი მთელ სირიას. მოჰყავდათ მასთან
ყველა უძლური, სხვადასხვა სნეულებით და სატანჯველით
შეპყრობილნი, ეშმაკეულნი, მთვარეულნი, დავრდომილნი და ის
კურნავდა მათ. მარ.6,55.
25 დიდძალი ხალხი მისდევდა მას გალილეიდან და ათქალაქიდან,
იერუსალიმიდან და იუდეიდან და იორდანეს გაღმიდან. ლუკ.6,17.

# თ ა ვ ი 5

## ქადაგება მთაზე

1 **დაინახა** ხალხი და ავიდა მთაზე. როცა დაჯდა, მივიდნენ
მასთან მისი მოწაფეები.
2 მან გახსნა ბაგე, ასწავლიდა მათ და ეუბნებოდა:
3 „ნეტარ არიან სულით ღარიბნი, ვინაიდან მათია ცათა
სასუფეველი. ეს.61,2. ლუკ.6.21.
4 ნეტარ არიან მგლოვიარენი, ვინაიდან ისინი ნუგეშცე-
მულნი იქნებიან. ლუკ.6,20.
5 ნეტარ არიან თვინიერნი, ვინაიდან ისინი დაიმკვიდრებენ
ქვეყანას. ფსალ.36,11.
6 ნეტარ არიან სიმართლისათვის მშიერ-მწყურვალნი, ვინა-
იდან ისინი გაძღებიან.
7 ნეტარ არიან მოწყალენი, ვინაიდან ისინი შეწყალებულ
იქნებიან.
8 ნეტარ არიან გულით სუფთანი, ვინაიდან ისინი ღმერთს
იხილავენ. ფსალ.23,4.
9 ნეტარ არიან მშვიდობის მყოფელნი, ვინაიდან ღვთის
ძეებად იწოდებიან. ებრ.12.14.
10 ნეტარ არიან სიმართლისათვის დევნილნი, ვინაიდან მათია
სასუფეველი ცათა. 1პეტ.3,14.
11 ნეტარ ხართ თქვენ, როცა გაგლანძღავენ, გაგდევნიან და
ყოველნაირად ბოროტს იტყვიან თქვენზე ჩემს გამო. 1პეტ.4,14.
12 იხარეთ და იმხიარულეთ, ვინაიდან დიდია თქვენი
საზღაური ცაში. ასევე დევნიდნენ წინასწარმეტყველთ, რომ-
ლებიც თქვენზე უწინ იყვნენ. მათ.21,35.

## თქვენ ხართ მარილი. თქვენ ხართ ნათელი

13 „თქვენ ხართ მარილი მიწისა. თუ მარილი განქარდა
რითი დამარილდეს? ის უკვე აღარაფრად გამოდგება, მხოლოდ
გარეთ უნდა გადაყარო კაცთაგან გასათელად. მარ.9,50. ლუკ.14,34.

14 თქვენ ხართ წუთისოფლის ნათელი. მთის წვერზე მდებარე
ქალაქი ვერ დაიმალება. ფილ.2,15.
15 სანთელს რომ აანთებენ, ჭურჭელქვეშ კი არ დგამენ,
არამედ სასანთლეზე, ყველას გაუნათოს სახლში.
მარ.4,21. ლუკ.8,16;11,33.
16 ასევე ანათებდეს თქვენი ნათელი ადამიანთა წინაშე, რათა
ხედავდნენ ისინი თქვენს კეთილ საქმეებს და ადიდებდნენ
თქვენს მამას, რომელიც ზეცაშია. 1პეტ.2,12. ფილ.2,15.

## არა დასარღვევად, არამედ აღსასრულებლად

17 „არ იფიქროთ, თითქოს რჯულის ან წინასწარმეტყველთა
გასაუქმებლად მოვედი. გასაუქმებლად კი არა, აღსასრულებლად
მოვედი.
18 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ვიდრე ცა და დედამიწა
არ გადაივლის, არც ერთი იოტა ანდა არც ერთი წერტილი არ
გადაივლის რჯულისა, ვიდრე ყოველივე არ აღსრულდება.
ლუკ.16,17.
19 ამრიგად, ვინც დაარღვევს ერთს ამ უმცირეს მცნებათა-
განს და ისე ასწავლის ადამიანებს, უმცირესი დაერქმევა მას
ცათა სასუფეველში; ხოლო ვინც ასრულებს და ასწავლის, მას
დიდი დაერქმევა ცათა სასუფეველში.
20 ვინაიდან, გეუბნებით თქვენ, თუ თქვენი სიმართლე არ
აღემატება მწიგნობართა და ფარისეველთა სიმართლეს, ვერ
შეხვალთ ცათა სასუფეველში.

## მრისხანებაზე და მკვლელობაზე

21 „თქვენ გსმენიათ, უთქვამთ ძველებისთვის: 'არა კლა! ვინც
მოკლავს სასჯელის თანამდები იქნება.'
გამოს.20,13. 2შჯ.5,17. მათ.19,18. მარ.10,19.
22 მე კი გეუბნებით თქვენ: ვინც უმიზეზოდ განურისხდება
თავის ძმას, სასჯელის თანამდები იქნება; ვინც თავის ძმას
ეტყვის რაკა, სინედრიონის თანამდები იქნება; ხოლო რომელიც
ეტყვის სულელო, ცეცხლის გეენის თანამდები იქნება.
23 ამიტომ, თუ მიიტან შენს ძღვენს სამსხვერპლოზე და იქ
გაგახსენდება, რომ შენს ძმას რაიმე აქვს შენს წინააღმდეგ,
24 მიატოვე იქ შენი ძღვენი სამსხვერპლოსთან და წადი, შენს
ძმას შეურიგდი; შემდეგ მოდი და შესწირე შენი ძღვენი.
25 შეურიგდი შენს მეტოქეს სასწრაფოდ, ვიდრე მასთან
ერთად გზას ადგახარ, რომ მეტოქემ არ გადაგცეს მსაჯულს,
ხოლო მსაჯულმა არ გადაგცეს მსახურს და არ ჩაგაგდონ საპყ-
რობილეში. ლუკ.12,58.
26 ჭეშმარიტად გეუბნები შენ: იქიდან ვერ გამოხვალ, ვიდრე
უკანასკნელ კოდრანტს არ გადაიხდი.

## გულისთქმით შეხედვა

27 „გსმენიათ, რომ თქმულა: 'არ იმრუშო.' გამოს.20,14. 2შჯ.5,18.
28 მე კი გეუბნებით, რომ ყველა, ვინც ქალს გულისთქმით
უყურებს, მან უკვე იმრუშა მასთან თავის გულში.
29 თუ გაცდუნებს შენი მარჯვენა თვალი, ამოითხარე და
გადააგდე, ვინაიდან უმჯობესია შენთვის, რომ ერთი ასოთაგანი
დაგეღუპოს, ვიდრე მთელი შენი სხეული გეენაში ჩავარდეს.
2შჯ.13,6-8. მათ.18,8-9. მარ.9,43.47.
30 თუ შენი მარჯვენა ხელი გაცდუნებს, მოიკვეთე იგი და
გადააგდე, ვინაიდან უმჯობესია შენთვის, რომ ერთი ასოთაგანი
დაგეღუპოს, ვიდრე მთელი შენი სხეული გეენაში ჩავარდეს.

## გაყრისათვის

31 „ასევე ნათქვამია: 'ვინც თავის ცოლს გაუშვებს, მისცეს
მას გაყრის მოწმობა.' 2შჯ.24,1. მათ.19,7. მარ.10,4.11. ლუკ.16,18.
32 მე კი გეუბნებით თქვენ: ყოველი, ვინც თავის ცოლს
გაუშვებს სიძვის მიზეზის გარეშე, იგი მას მრუშად აქცევს;
ვინც გაშვებულს შეირთავს, მრუშობს.
33 კიდევ გსმენიათ, რომ უთქვამთ ძველებისთვის: 'არ დაი-
ფიცო ტყუილად, არამედ შეასრულე შენი ფიცი უფლის წინაშე.'
გამოს.20,7. ლევ.19,12. 2შჯ.23,21.
34 მე კი გეუბნებით თქვენ: სულ არ დაიფიცოთ არც ცა,
რადგან ღვთის ტახტია იგი;
35 არც ქვეყანა, რადგან მის ფერხთა კვარცხლბეკია იგი; არც
იერუსალიმი, რადგან დიდი მეფის ქალაქია იგი.
36 არც საკუთარი თავი დაიფიცო, რადგან ერთი ღერი თმის
გათეთრება ან გაშავება არ შეგიძლია.
37 არამედ იყოს თქვენი სიტყვა: ჰო – ჰო, არა – არა. რაც
ამაზე მეტია, ის ბოროტისგანაა. იაკ.5,12.

## თვალი თვალისა წილ. მეორე ლოყაც

38 „თქვენ გსმენიათ, რომ თქმულა: 'თვალი თვალისა წილ და
კბილი კბილისა წილ.' გამოს.21,24. ლევ.24,20.2შჯ.19,21.
39 მე კი გეუბნებით თქვენ: წინ ნუ აღუდგებით ბოროტს;
არამედ, თუ ვინმემ მარჯვენა ლოყაში გაგაწნას, მეორე ლოყაც
მიუშვირე. ლუკ.6,29. იაკ.3,13. რომ.12,17. 1კორ.6,7. 1თეს.5,15.
40 ვინც მოისურვებს შენს განკითხვას და შენი მოსასხამის
წაღებას, სამოსელიც თან გაატანე მას.
41 ვინც ერთ მილზე წაყოლა გაიძულოს, ორზე გაჰყევი.
42 ვინც გთხოვს, მიეცი; ზურგს ნუ შეაქცევ მას, ვისაც
შენგან სესხება სურს. 2შჯ.15,7. ლუკ.6,34.

## შეიყვარეთ თქვენი მტრები

43 „თქვენ გსმენიათ, რომ თქმულა: 'შეიყვარე მოყვასი შენი

და შეიძულე მტერი შენი.’

ლევ.19.17:12,17-18. მათ.22,39. მარ.12,31. იაკ.2,8. რომ.13,9.

44 მე კი გეუბნებით: გიყვარდეთ თქვენი მტრები, დალოცეთ
თქვენი მაწყევრები, სიკეთე უყავით თქვენს მოძულეებს და
ილოცეთ მათთვის, ვინც თქვენ გავიწროებთ და გდევნით.

ლუკ.6,27. საქ.7,60. 1კორ.4,12.

45 რათა იყოთ თქვენი ზეციერი მამის ძენი, ვისაც თავისი
მზე ამოჰყავს ბოროტთა და კეთილთა თავზე და წვიმას უგზა-
ვნის მართლებსა და უსამართლოებს. ლუკ.6,35.
46 ვინაიდან, თუ თქვენ თქვენი მოყვარულები გეყვარებათ, რა
იქნება თქვენი საზღაური? განა მებაჟეებიც ასევე არ იქცევიან?
47 თუ მხოლოდ თქვენს ძმებს მოიკითხავთ, განსაკუთრებულს
რას გააკეთებთ? განა წარმართებიც ასევე არ იქცევიან?
48 მაშ, იყავით სრულყოფილნი, ისევე როგორც თქვენი
ზეციერი მამაა სრულყოფილი.

## თ ა ვ ი 6

### სწავლება მოწყალებისათვის

1 „**ერიდეთ** სიმართლის კეთებას ადამიანთა თვალწინ, მათ
დასანახად; თორემ ვერ მიიღებთ საზღაურს თქვენი ზეციერი
მამისაგან.
2 ჰოდა, როცა მოწყალებას გასცემ, ნუ გაახმაურებ შენს
წინაშე, როგორც თვალთმაქცნი აკეთებენ სინაგოგებსა და
ქუჩებში, რათა ხალხმა აქოს ისინი. ჭეშმარიტად გეუბნებით
თქვენ: მათ უკვე მიიღეს თავიანთი საზღაური.
3 შენ კი, როცა მოწყალებას გასცემ, შენს მარცხენას ნუ
ეცოდინება, რას აკეთებს შენი მარჯვენა.
4 რათა შენი მოწყალება დაფარულში იყოს; და მამაშენი,
რომელიც ხედავს დაფარულში, მოგიზღავს შენ ცხადად.

### ლოცვისათვის

5 „როცა ლოცულობთ, ნუ იქნებით, როგორც თვალთმაქცნი,
რომელთაც უყვართ სინაგოგებსა და ქუჩის კუთხეებში დგომა
და ლოცვა, რათა ხალხს თავი მოაჩვენონ. ჭეშმარიტად გეუბნე-
ბით თქვენ: მათ უკვე მიიღეს თავიანთი საზღაური.
6 შენ კი, როცა ლოცულობ, შედი შენს ოთახში, ჩაიკეტე
კარი და ილოცე დაფარულში მყოფი შენი მამისადმი; და შენი
მამა, რომელიც დაფარულში ხედავს, მოგიზღავს შენ.
7 ხოლო ლოცვის დროს ნუ ილაპარაკებთ ზედმეტს, როგორც
წარმართები, ვინაიდან მათ ჰგონიათ, რომ თავიანთი მრავალ-
სიტყვაობის გამო შესმენილ იქნებიან.
8 ნუ მიბაძავთ მათ, ვინაიდან თქვენმა მამამ იცის, რა
გჭირთ თქვენ, ვიდრე სთხოვდეთ.

## მამაო ჩვენო

9 თქვენ კი ასე ილოცეთ: მამაო ჩვენო, რომელი ხარ ცათა
შინა, წმიდა იყოს სახელი შენი; ლუკ.11,2.
10 მოვიდეს სუფევა შენი, და იყოს ნება შენი, ვითარცა ცათა
შინა, ეგრეცა ქვეყანასა ზედა;
11 პური ჩვენი არსობისა მოგვეც ჩვენ დღეს;
12 და მოგვიტევე ჩვენ თანანადებნი ჩვენი, ვითარცა ჩვენ
მივუტევებთ თანამდებთა ჩვენთა;
13 და ნუ შეგვიყვან ჩვენ განსაცდელში, არამედ გვიხსენ ჩვენ
ბოროტისაგან. რადგან შენია სუფევა და ძალი და დიდება საუ-
კუნეთა მიმართ. ამინ.
14 ვინაიდან თუ თქვენ მიუტევებთ ადამიანებს მათ შეცოდე-
ბებს, თქვენც მოგიტევებთ თქვენი ზეციერი მამა. მარ.11,25.
15 ხოლო თუ თქვენ არ მიუტევებთ ადამიანებს მათ შეცოდე-
ბებს, არც თქვენი მამა მოგიტევებთ თქვენს შეცოდებებს.

## მარხვისათვის

16 „ასევე როცა მარხულობთ, ნუ იქნებით მწუხარენი,
როგორც თვალთმაქცნი; ვინაიდან ისინი იმწუხრებენ სახეებს,
რათა ადამიანებს მარხულებად აჩვენონ თავი. ჭეშმარიტად გეუ-
ბნებით თქვენ: მათ უკვე მიიღეს თავიანთი საზღაური.
17 ხოლო შენ, როდესაც მარხულობ, ზეთი იცხე თავზე და
დაიბანე პირი,
18 რათა ადამიანებს კი არ ეჩვენო მარხულად, არამედ
დაფარულში მყოფ შენს მამას; და შენი მამა, რომელიც ხედავს
დაფარულში, ცხადად მოგიზღავს.
19 ნუ დაიუნჯებთ დედამიწაზე, სადაც ჩრჩილი და ჟანგი
სპობს და სადაც ქურდები თხრიან და იპარავენ.
20 დაიუნჯეთ ცაში, სადაც არც ჩრჩილი და ჟანგი სპობს და
სადაც არც ქურდები თხრიან და იპარავენ. ლუკ.12,21. ტიმ.6,19.
21 ვინაიდან, სადაც შენი საუნჯეა, შენი გულიც იქვე იქნება.

## თვალი სანთელია

22 „სხეულის სანთელი თვალია; ჰოდა, თუ შენი თვალი
სუფთაა, მთელი შენი სხეულიც ნათელი იქნება. ლუკ.11,34.
23 ხოლო თუ შენი თვალი ბოროტია, მთელი შენი სხეულიც
ბნელი იქნება. ამრიგად, თუკი ნათელი, რომელიც შენშია,
სიბნელეა, სიბნელე რამდენად დიდი იქნება?

## ორი ბატონის სამსახური

24 „არავის არ შეუძლია ორ ბატონს ემსახუროს: ან ერთი
უნდა სძულდეს და მეორე უყვარდეს; ანდა იმ ერთს შეეთვისოს

და მეორე დაამციროს. ვერ შეძლებთ ღმერთსაც ემსახუროთ და
მამონასაც. ლუკ.16,13.
25 ამიტომ გეუბნებით თქვენ: ნუ ზრუნავთ თქვენი სული-
სათვის, რა ჭამოთ ან რა სვათ, ნურც თქვენი სხეულისათვის, თუ
რითი შეიმოსოთ. განა სული საზრდოზე მეტი არ არის და
სხეული – სამოსელზე? ფსალ.54,23. ლუკ.12,22. 1პეტ.5,7.
26 შეხედეთ ცის ფრინველებს: ისინი არც თესავენ, არც
მკიან, არც ბეღლებში აგროვებენ, და თქვენი ზეციერი მამა
ასაზრდოებს მათ. განა თქვენ მათზე ბევრად უკეთესნი არა
ხართ?
27 რომელ თქვენგანს შეუძლია ზრუნვით თავის სიმაღლეს
ერთი წყრთა შემატოს?
28 სამოსელზე რაღას ზრუნავთ? შეხედეთ ველის შროშანებს,
როგორ იზრდებიან: არც შრომობენ, არც ართავენ.
29 მაგრამ გეუბნებით თქვენ, რომ სოლომონიც კი, მთელ
თავის დიდებაში, არ შემოსილა ისე, როგორც ერთი ამათგანი.
30 თუკი მინდვრის ბალახს, რომელიც დღეს არის, ხვალ კი
თონეში ჩაიყრება, ღმერთი ასე მოსავს,თქვენ უფრო მეტად არ
შეგმოსავთ, მცირედ მორწმუნენო?
31 ამრიგად, ნუ ზრუნავთ და ნუ ამბობთ: რა ვჭამოთ? ან: რა
ვსვათ? ან: რით შევიმოსოთო?
32 ვინაიდან ყოველივე ამას წარმართნი ეძებენ; ვინაიდან
თქვენმა ზეციერმა მამამ იცის, რომ თქვენ გჭირდებათ ყოვე-
ლივე ეს.
33 თქვენ კი უწინარეს ეძიეთ ღვთის სასუფეველი და მისი
სიმართლე, და ეს ყოველივე შეგემატებათ.
ლუკ.12,31. მარ.10,30. 1ტიმ.4,8.
34 ამრიგად, ნუ იზრუნებთ ხვალინდელ დღეზე, ვინაიდან
ხვალინდელი დღე თვითონ იზრუნებს თავის თავზე. ყოველ დღეს
საკმარისად აქვს თავისი საზრუნავი.

## თ ა ვ ი 7

### ბეწვი და დირე

1 „**ნუ** განიკითხავთ, რათა არ განიკითხოთ. ლუკ.6,37. რომ.2,1. 1კორ.4,5.
2 ვინაიდან რომელი განკითხვითაც განიკითხავთ და რომელი
საწყაოთიც მიუწყავთ, იმავეთი მოგეწყვებათ თქვენ.
მარ.4,24. ლუკ.6,38.
3 რად უყურებ ბეწვს შენი ძმის თვალში, ხოლო საკუთარ
თვალში დირესაც კი არ ამჩნევ? ლუკ.6,41.
4 ანდა როგორ ეტყვი შენს ძმას: მიმიშვი, ამოგიღო თვალი-
დან ბეწვიო, და აჰა, შენ თვალში კი დირეა!
5 თვალთმაქცო, ჯერ შენი თვალიდან დირე ამოიღე და მერე
დაინახავ, როგორ ამოიღო ბეწვი შენი ძმის თვალიდან.

6 ნუ მისცემთ წმიდას ძაღლებს და ნურც თქვენს მარგალი-
ტებს დაუყრით წინ ღორებს, რათა ფეხებით არ გათელონ ისინი
და შემობრუნებისას თქვენც არ დაგგლიჯონ.

## ეძებეთ და იპოვით

7 „ითხოვეთ და მოგეცემათ; ეძებეთ და იპოვით; დააკაკუნეთ
და გაგეღებათ. მათ.21,22. მარ.11,24. ლუკ.11,9. იოან.14,13.
8 ვინაიდან ყოველი, ვინც ითხოვს, ღებულობს, ვინც ეძებს
პოულობს და ვინც აკაკუნებს, გაეღება.
9 არის კი თქვენს შორის ისეთი კაცი, საკუთარი შვილი
პურს სთხოვდეს და ის კი ქვას აძლევდეს? ლუკ.11,11.
10 ანდა თევზი რომ სთხოვოს, გველი მიაწოდოს?
11 ჰოდა, თუ თქვენ, ბოროტებმა, იცით კეთილ მისაცემელთა
მიცემა თქვენი შვილებისთვის, მეტადრე თქვენი ზეციერი მამა
მისცემს სიკეთეს იმას, ვინც სთხოვს.
12 ამიტომ, ყველაფერში, როგორც გინდათ, რომ მოგექცნენ
ადამიანები, თქვენც ისევე მოექეცით მათ. ვინაიდან ეს არის
რჯული და წინასწარმეტყველნი. ლუკ.6,31.

## როგორც ვიწრო გზა სიცოცხლისაკენ

13 „შედით ვიწრო კარიბჭით, ვინაიდან ფართოა კარიბჭე და
განიერია გზა, რომელსაც დაღუპვისაკენ მიჰყავს, და მრავალნი
დადიან მასზე.
14 ვინაიდან ვიწროა კარიბჭე და ვიწროა გზა, რომელსაც
სიცოცხლისაკენ მიჰყავს, და მცირედნი ჰპოვებენ მას.

## ცრუწინასწარმეტყველი ნაყოფით იცნობა

15 „ერიდეთ ცრუ წინასწარმეტყველებს, რომლებიც ცხვრის
სამოსით მოდიან თქვენთან, შინაგანად კი მტაცებელი მგლები
არიან. იერ.23,16. მათ.24,4. 1იოან.4,1.
16 მათი ნაყოფით იცნობთ მათ. განა ეკლიდან ყურძენს
კრეფენ ან ბირკავადან ლეღვს?
17 ასე, ყოველი კარგი ხე ნაყოფსაც კარგს იძლევა, ხოლო
ცუდი ხე ნაყოფსაც ცუდს იძლევა.
18 არ შეუძლია კარგ ხეს ცუდი ნაყოფის გამოღება; და არც
ცუდ ხეს კარგი ნაყოფის გამოღება. ლუკ.6,43.
19 ყოველ ხეს, რომელსაც კარგი ნაყოფი არ მოაქვს, ჭრიან
და ცეცხლში აგდებენ. მათ.3,10. იოან.15,6.
20 ასე რომ, მათი ნაყოფით იცნობთ მათ.

## არა ყველა, რომელიც მეუბნება: უფალო! უფალო!

21 „ვინც მეუბნება: 'უფალო, უფალო!' ყველა როდი შევა ცათა

სასუფეველში, არამედ ის, ვინც შეასრულებს ჩემი ზეციერი
მამის ნება-სურვილს. ლუკ.6,46. იოან.6,40. იაკ.1,22. რომ.2,13.
22 ბევრი მეტყვის იმ დღეს: 'უფალო, უფალო! განა შენი
სახელით არ ვწინასწარმეტყველებდით? განა შენი სახელით არ
ვდევნიდით ეშმაკებს და განა შენი სახელით არ ვახდენდითო
მრავალ სასწაულს?'
23 მაშინ მე განვუცხადებ მათ: 'მე არასოდეს არ გიცნობდით
თქვენ, გამშორდით, მოქმედნო ურჯულოებისა.'
ფსალ.6,9. ლუკ.13,25,27.

## გონიერი და უგუნური მშენებლები

24 „ამიტომ ყველას, ვინც ისმენს ამ ჩემს სიტყვებს და ასრუ-
ლებს მათ, ვამსგავსებ კეთილგონიერ კაცს, რომელმაც სახლი
კლდეზე აიშენა. ლუკ.6,47-48.
25 მოვიდა წვიმა, გადმოსკდნენ მდინარეები, ამოვარდნენ
ქარები და ეკვეთნენ იმ სახლს: ის კი არ დაეცა, ვინაიდან
კლდეზე იყო დაფუძნებული.
26 ხოლო ყოველი, ვინც ისმენს ამ ჩემს სიტყვებს და არ
ასრულებს, ემსგავსება უგუნურ კაცს, რომელმაც ქვიშაზე
აიშენა სახლი.
27 მოვიდა წვიმა, გადმოსკდნენ მდინარეები, ამოვარდნენ
ქარები და ეკვეთნენ იმ სახლს, ის კი დაეცა და ფრიად დიდი
იყო მისი დაცემა."

## იესო ასწავლის როგორც ხელმწიფების მქონე

28 როცა იესომ დაასრულა ეს სიტყვები, ხალხი გაოცებული
დარჩა მისი მოძღვრებით. მათ.22,33. მარ.1,22. ლუკ.4,32.
29 ვინაიდან იგი ასწავლიდა მათ როგორც ხელმწიფების
მქონე და არა როგორც მათი მწიგნობარნი.

# თ ა ვ ი 8

## კეთროვნის განკურნება

1 **მთიდან** ჩამომავალს დიდძალი ხალხი მისდევდა უკან.
2 აჰა, მივიდა მასთან კეთროვანი, თაყვანი სცა და უთხრა:
„უფალო, თუ გინდა, შეგიძლია ჩემი განწმედა." მარ.1,40. ლუკ.5,12.
3 გაიწოდა ხელი, შეახო მას და თქვა: „მინდა, განიწმიდე!"
და მყისვე განიწმიდა იგი თავისი კეთრისაგან.
4 უთხრა მას იესომ: „იცოდე, არავის უთხრა, არამედ წადი
და ეჩვენე მღვდელს და შესწირე ძღვენი, რაც ბრძანა მოსემ
მათდა დასამოწმებლად." ლევ.14,3-4. მარ.1,44. ლუკ.5,14.

## ასისთავის მსახურის განკურნება

5 როცა კაპერნაუმში შევიდა, ასისთავი მივიდა მასთან, შე-
ვედრა ლუკ.7,2.
6 და უთხრა: „უფალო, ჩემი მსახური სახლში მიწევს დავრ-
დომილი და სასტიკად იტანჯება."
7 უთხრა მას: „მე მოვალ და განვკურნავ მას."
8 იმ ასისთავმა კი უთხრა პასუხად: „უფალო, არა ვარ
ღირსი, რომ ჩემს ჭერქვეშ შემოხვიდე, მხოლოდ სიტყვა თქვი
და განიკურნება ჩემი მსახური.
9 ვინაიდან მეც ხელმწიფების ქვეშ მყოფი კაცი ვარ და
ჩემს ხელქვეით მყავანან ჯარისკაცები. ერთს ვეუბნები: წადი-
მეთქი და მიდის. სხვას: მოდი-მეთქი და მოდის. ჩემს მონას:
გააკეთე–მეთქი ეს! და აკეთებს."
10 ეს რომ გაიგონა, იესოს გაუკვირდა და თავის მიმდევრებს
უთხრა: „ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ისრაელშიც ვერ ვპოვე
მე ასეთი რწმენა.
11 ხოლო თქვენ გეუბნებით, რომ მრავალნი მოვლენ აღმო-
სავლეთიდან და დასავლეთიდან, და დასხდებიან აბრაამთან, ისაკ-
თან და იაკობთან ცათა სასუფეველში.
12 ხოლო სასუფევლის ძენი გადაიყრებიან გარესკნელის სიბნე-
ლეში. იქ იქნება ტირილი და კბილთა ღრჭენა." მათ.22,13.
13 და უთხრა იესომ ასისთავს: „წადი და როგორც ირწმუნე,
ისე მოგეგოს." და იმ საათში განიკურნა მისი მსახური.

## გამოჯანმრთელება პეტრეს სიდედრისა

14 იესო მივიდა პეტრეს სახლში და ნახა მისი სიდედრი
მწოლიარე, ცხელებით შეპყრობილი. მარ.1,29–30. ლუკ.4,38.
15 შეეხო მის ხელს და ცხელებამ გაუარა ქალს, იგი წამოდგა
და ემსახურა მათ.
16 როცა მოსაღამოვდა, მრავალი ეშმაკეული მოიყვანეს
მასთან და მან სიტყვით განდევნა სულები და ყველა სნეული
განკურნა. მარ.1,32. ლუკ.4,40.
17 რათა აღსრულდეს ესაია წინასწარმეტყველის მიერ
ნათქვამი, რომელიც ამბობს: „მან აიღო ჩვენი უძლურებანი და
იტვირთა ჩვენი სნეულებანი." ეს.53,4. 1პეტ.2,24.
18 თავის გარშემო დიდძალი ხალხი რომ დაინახა, იესომ
უბრძანა გაღმა გასულიყვნენ.
19 მიუახლოვდა ერთი მწიგნობარი და უთხრა: „მოძღვარო,
გამოგყვები, სადაც არ უნდა წახვიდე." ლუკ.9,57.
20 იესომ უთხრა მას: „მელიებს სოროები აქვთ და ცის ფრი-
ნველთ – ბუდეები. კაცის ძეს კი არ გააჩნია, სად მიიდრიკოს
თავი."
21 ხოლო სხვა მოწაფეთაგანმა უთხრა მას: „უფალო, ნება
მომეცი, ჯერ წავიდე და მამაჩემი დავმარხო."

22 მაგრამ იესომ უთხრა მას: „შენ მე გამომყევი, მკვდრებმა
კი თავიანთი მკვდრები დამარხონ." ლუკ.9,60.

## ზღვის დაწყნარება

23 ჩაჯდა იგი ნავში და მისი მოწაფეებიც მიჰყვნენ.
მარ.4,35. ლუკ.8,22.
24 და აჰა, ატყდა დიდი ღელვა ზღვაზე, ისე რომ, ნავი
ტალღებით იფარებოდა. მას კი ეძინა.
25 მივიდნენ მასთან, გააღვიძეს იგი და უთხრეს: „უფალო,
გვიხსენი, ვიღუპებით."
26 უთხრა მათ: „რამ შეგაშინათ, მცირედ მორწმუნენო?"
შემდეგ წამოდგა, შერისხა ქარები და ზღვა, და ჩამოვარდა
დიდი მყუდროება.
27 ადამიანებს კი უკვირდათ და ამბობდნენ: „ვინ არის ეს,
ქარებიც და ზღვაც რომ მას ემორჩილებიან?"

## ორი ეშმაკეულის განკურნება

28 როცა გაღმა, ღადარინელთა ქვეყანაში მივიდა, შემოხვდა
ორი ეშმაკეული, რომლებიც სამარხებიდან გამოვიდნენ მეტი-
სმეტად მრისხანენი, ისე რომ ვერავინ ბედავდა იმ გზაზე
გავლას. მარ.5,1-2. ლუკ.8,27.
29 და აჰა, მორთეს ყვირილი: „რა გინდა ჩვენგან, ღვთის
ძეო? ვადაზე ადრე მოსულხარ აქ ჩვენს სატანჯველად?" მარ.1,24.
30 მათგან მოშორებით ძოვდა ღორების დიდი კოლტი.
31 ეშმაკები შეევედრნენ მას: „თუ გაგვდევნი, ღორების
კოლტში მაინც შეგვიშვი."
32 უთხრა მათ: „წადით!" ისინიც გამოვიდნენ და შევიდნენ
ღორებში. და აჰა, მთელი კოლტი გადაეშვა კბოდედან ზღვაში
და წყალში დაიღუპა.
33 მწყემსები კი გაიქცნენ, მივიდნენ ქალაქში და უამბეს
ყველაფერი, რაც ეშმაკეულებს დაემართათ.
34 და აჰა, მთელი ქალაქი გამოვიდა იესოს შესახვედრად და,
რომ დაინახეს იგი, შეევედრნენ, მათ საზღვრებს გასცლოდა.

# თ ა ვ ი 9

## დავრდომილის განკურნება

1 **მაშინ** ჩაჯდა ნავში, გაღმა გავიდა და მივიდა თავის
ქალაქში. მარ.2,1.
2 აჰა, მიუყვანეს მას ლოგინად ჩავარდნილი დავრდომილი.
იესომ იხილა რა მათი რწმენა, უთხრა დავრდომილს: „გამაგრდი
შვილო, მოგეტევა შენი ცოდვები." მარ.2,3. ლუკ.5,18.

3 აჰა, ზოგიერთმა მწიგნობარმა თავისთვის თქვა: ეს კაცი
გმობსო.
4 იესომ კი იცოდა მათი ზრახვები და უთხრა: „რატომ
ფიქრობთ თქვენ გულში ბოროტს?
5 რა უფრო ადვილია – თქმა: შენი ცოდვები მოგეტევა, თუ
თქმა: ადექი და გაიარე? მარ.2,9. ლუკ.5,23.
6 ხოლო რათა იცოდეთ, რომ კაცის ძეს დედამიწაზე აქვს
ცოდვების მიტევების ხელმწიფება, – ასე უთხრა დავრდომილს;
ადექი, აიღე შენი საწოლი და წადი შენს სახლში.“
7 ისიც წამოდგა და წავიდა თავის სახლში.
8 ამის შემყურე ხალხს უკვირდა და ადიდებდა ღმერთს,
რომელმაც ასეთი ხელმწიფება მისცა ადამიანებს.

## მკურნალი სნეულებს სჭირდებათ

9 იქაურობას რომ გაშორდა, იესომ დაინახა კაცი, რომელიც
საბაჟოსთან იჯდა, სახელად მათე, და უთხრა მას: „გამომყევი.“
ისიც წამოდგა და გაჰყვა მას. მარ.2,14. ლუკ.5,27.
10 მოხდა ისე, რომ როცა ის სუფრასთან იჯდა სახლში, მრა-
ვალი მებაჟე და ცოდვილი მოვიდა და ჩამოჯდა იესოს და მისი
მოწაფეების გვერდით.
11 ეს რომ ფარისევლებმა დაინახეს, უთხრეს მის მოწაფეებს:
„რატომ ჭამს და სვამს თქვენი მოძღვარი მებაჟეებთან და
ცოდვილებთან ერთად?“
12 ხოლო მან გაიგონა ეს და უთხრა მათ: „მკურნალი
ჯანმრთელებს კი არა, სნეულებს სჭირდებათ.
13 წადით და ისწავლეთ, რას ნიშნავს: ‘წყალობა მსურს და
არა მსხვერპლი;’ მართალთა კი არა, ცოდვილთა მოსახმობად
მოვედი.“ მათ.12,7. მარ.2,17. ლუკ.5,32.

## მარხვისათვის

14 მაშინ მივიდნენ მასთან იოანეს მოწაფეები და უთხრეს:
„რატომ არის, რომ ჩვენ და ფარისევლები ვმარხულობთ, შენი
მოწაფეები კი არ მარხულობენ?“ მარ.2,18. ლუკ.5,33.
15 უთხრა მათ იესომ: „განა შეუძლიათ იგლოვონ მექორწი-
ლეებმა, ვიდრე ნეფე მათთან არის? მაგრამ დადგება დღენი,
როცა ნეფე წაერთმევათ და მაშინ იმარხულებენ.
16 ძველ ტანისამოსს არავინ დაადებს ახალი ქსოვილის საკე-
რებელს, ვინაიდან ახლად დაკერებული მოიხევა სამოსელისაგან
და ნახვრეტი უარესი გახდება. მარ.2,21. ლუკ.5,36.
17 არც ახალ ღვინოს ჩაასხამენ ძველ ტიკებში, თორემ
ტიკები დასკდება, ღვინოც დაიღვრება და ტიკებიც დაიღუპება;
არამედ ახალ ღვინოს ახალ ტიკებში ასხამენ და ორივე ინახება.“

## სისხლდენით გატანჯული ქალი

18 როცა მათ ამას ელაპარაკებოდა, მივიდა მასთან ერთი მთა-
ვარი, თაყვანი სცა და უთხრა: „ჩემი ქალიშვილი წეღან მოკვდა,
მაგრამ მოდი, შენი ხელი დაადე მას და გაცოცხლდება."
მარ.5,22. ლუკ.8.41.
19 წამოდგა იესო, გაჰყვა მას და მისი მოწაფეებიც მასთან.
20 აჰა, ერთი ქალი, რომელიც თორმეტ წელიწადს იტანჯე-
ბოდა სისხლისდენით, უკნიდან მიუახლოვდა და შეეხო მისი
სამოსლის კალთას.
21 ვინაიდან თავისთვის ამბობდა: მის სამოსელსაც რომ შევეხო,
განვიკურნებიო.
22 ხოლო იესო მიბრუნდა, დაინახა იგი და უთხრა:
„გამხნევდი, ასულო, შენმა რწმენამ განგკურნა." და ქალი
იმავე საათში განიკურნა.
23 მივიდა იესო მთავრის სახლში, დაინახა იქ მესტვირეები და
შეჩოჩქოლებული ხალხი.
24 უთხრა მათ: „წადით აქედან, რადგან გოგონა არ
მომკვდარა, არამედ სძინავს." და სასაცილოდ აიგდეს იგი.
25 ხოლო როცა ხალხი გაიყვანეს, ის შევიდა, ხელი მოჰკიდა
ხელზე და წამოდგა გოგონა.
26 ეს ამბავი მთელ იმ მხარეს მოედო.

## ორი ბრმის განკურნება

27 როცა იესო იქიდან მოდიოდა, ორი ბრმა აედევნა. ყვი-
როდნენ და ამბობდნენ: „შეგვიწყალე, დავითის ძეო!" მათ.20,30.
28 ხოლო როცა იესო სახლში შევიდა, მიადგნენ მას ბრმები.
უთხრა მათ იესომ: „გწამთ, რომ მე ძალმიძს ამის გაკეთება?"
ისინი ეუბნებიან მას: „კი, უფალო!"
29 მაშინ შეეხო მათს თვალებს და უთხრა: „თქვენი რწმენისა-
მებრ მოგეგოთ!"
30 და აეხილათ მათ თვალები. იესომ მკაცრად გააფრთხილა
ისინი და უთხრა: „იცოდეთ, არავინ გაიგოს."
31 ისინი კი გავიდნენ და მთელ იმ ქვეყანას მოსდეს მისი
ამბავი.

## მუნჯის ალაპარაკება

32 ისინი რომ გავიდნენ, მასთან მოიყვანეს ეშმაკეული მუნჯი
კაცი. ლუკ.11,14.
33 როცა ეშმაკი განიდევნა, მუნჯმა ენა ამოიდგა. გაკვირვე-
ბული ხალხი ამბობდა: ასეთი რამ არასოდეს არ მომხდარაო
ისრაელში.
34 ფარისევლები კი ამბობდნენ: ეშმაკთა მთავრით დევნის
ეშმაკებსო. მარ.3,22. ლუკ.11,15.

## ხალხი შეეცოდა იესოს

35 დადიოდა იესო ყველა ქალაქსა და სოფელში, ასწავლიდა
მათ სინაგოგებში, ქადაგებდა სასუფევლის სახარებას, კურნავდა
ყოველგვარ სენს და ყოველგვარ უძლურებას. მარ.6,6. ლუკ.13,22.
36 ხალხის ბრბო რომ დაინახა, შეებრალა ისინი, ვინაიდან
ისინი დაუძლურებულნი და დაფანტულნი იყვნენ, როგორც
უმწყემსო ცხვარი. ეს.53,6. მარ.6,34.
37 მაშინ თავის მოწაფეებს უთხრა: „სამკალი ბევრია, მუშაკნი
კი – ცოტა. ლუკ.10,2. იოან.4,35.
38 ამიტომ ევედრეთ სამკლის უფალს, რომ წარმოგზავნოს
მუშაკნი თავის სამკალში." 2თეს.3,1.

# თ ა ვ ი 10

## თორმეტის არჩევა მოციქულებად

1 **მოუწოდა** თავის თორმეტ მოწაფეს და მისცა მათ ხელ-
მწიფება არაწმიდა სულებზე, რომ განედევნათ ისინი და განე-
კურნათ ყოველგვარი სენი და ყოველგვარი უძლურება.
მარ.3,14. ლუკ.9,1.
2 ეს არის იმ თორმეტი მოციქულის სახელები: პირველი
სიმონი, პეტრედ წოდებული, და ანდრია, მისი ძმა, იაკობ
ზებედეს ძე და მისი ძმა იოანე,
3 ფილიპე და ბართლომე, თომა და მათე მებაჟე, იაკობ
ალფეს ძე და ლებეოსი, რომელსაც ეწოდა თადეოზი,
4 სიმონ კანანელი და იუდა ისკარიოტელი, რომელმაც გასცა
იგი.

## თორმეტის მივლინება

5 ეს თორმეტი მიავლინა იესომ, ამცნო და უთხრა:
„წარმართთა გზაზე არ იაროთ და სამარიელთა ქალაქში არ
შეხვიდეთ;
6 არამედ წადით ისრაელის სახლის დაკარგულ ცხვრებთან.
მათ.15,24.
7 როდესაც მიხვალთ, იქადაგეთ, რომ მოახლოებულია ცათა
სასუფეველი. ლუკ.9,2.
8 სნეულნი განკურნეთ, მკვდრები აღადგინეთ, კეთროვანნი
განწმიდეთ, ეშმაკები განდევნეთ. უსასყიდლოდ მიგიღიათ და
უსასყიდლოდვე გაეცით.
9 ნუ წაიღებთ თან ნურც ოქროს, ნურც ვერცხლს, ნურც
სპილენძს თქვენი სარტყლებით; მარ.6,8. ლუკ.9,3.
10 ნურც ფუთას გზაში, ნურც ორ სამოსელს, ნურც ფეხსა-
ცმელს, ნურც ხელჯოხს, ვინაიდან მშრომელი თავისი საზრდოს
ღირსია. ლუკ.10,7.1ტიმ.5,18.

11 რომელ ქალაქში ან სოფელშიც არ უნდა შეხვიდეთ, გამოიკითხეთ, ვინ არის იქ ღირსეული, და იქ დარჩით, ვიდრე გამოხვიდოდეთ,
12 სახლში შესვლისას მიესალმეთ მას და უთხარით: მშვიდობა ამ სახლს. ლუკ.10,5.
13 თუ სახლი ღირსი იქნება, თქვენი მშვიდობა მიუვა მას; ხოლო თუ არ იქნება ღირსი, თქვენი მშვიდობა თქვენვე დაგიბრუნდებათ.
14 ხოლო ვინც არ მიგიღებთ თქვენ და არც მოისმენენ თქვენს სიტყვებს, მაშინ, სახლიდან ან ქალაქიდან გამოსვლისას, დაიბერტყეთ მტვერი თქვენს ფეხთაგან. მარ.6,11. ლუკ.9,5. საქ.13,51.
15 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: სოდომისა და გომორის მიწას უფრო გაუადვილდება განკითხვის დღეს, ვიდრე იმ ქალაქს.

## ცხვრები მგლებს შორის

16 „აჰა, მე მიგავლენთ თქვენ, როგორც ცხვრებს მგელთა შორის. აბა, იყავით გონიერნი, როგორც გველნი, და უმანკონი, როგორც მტრედნი. ლუკ.10,3. რომ.16,19. 2კორ.1,12.
17 მოერიდეთ ადამიანებს, ვინაიდან ისინი გადაგცემენ სამსჯავროებში და თავიანთ სინაგოგებში გაგშოლტავენ თქვენ.
18 წაგიყვანენ განმგებლებთან და მეფეებთან ჩემს გამო, მათთვის და წარმართთათვის დასამოწმებლად.
19 ხოლო როცა გადაგცემენ თქვენ, ნუ იზრუნებთ, რა ვთქვათ ან როგორ ვთქვათო, ვინაიდან მაშინ მოგეცემათ, რაც უნდა თქვათ. მარ.13,11. ლუკ.12,11.
20 ვინაიდან თქვენ კი არ ილაპარაკებთ, არამედ თქვენი მამის სული ილაპარაკებს თქვენში.
21 ძმა ძმას გადასცემს სასიკვდილოდ და მამა – შვილს; აღდგებიან შვილები მშობლების წინააღმდეგ და დახოცავენ მათ.
22 ყველასგან მოძულებულნი იქნებით ჩემი სახელის გამო; ბოლომდე მომთმენი კი გადარჩება.
23 როცა ერთ ქალაქში დევნას დაგიწყებენ, მეორისაკენ გაიქეცით. ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ვერ მოასწრებთ ისრაელის ქალაქების შემოვლას, რომ კაცის ძეც მოვა.
24 მოწაფე მოძღვარზე მეტი არაა, არც მონაა თავის ბატონზე მეტი. ლუკ.6,40. იოან.13,16;15,20. მათ.9,34.
25 საკმარისია მოწაფისათვის ისეთი იყოს, როგორიც მისი მოძღვარია და მონისათვის – როგორც მისი ბატონია. თუ სახლის პატრონს ბელზებული უწოდეს, მით უმეტეს მისი ოჯახის წევრებს.
26 ამიტომ ნუ გეშინიათ მათი, ვინაიდან არაფერია დაფარული, რომელიც არ გაცხადდება, და საიდუმლო, რომელიც არ შეიტყობა. მარ.4,22. ლუკ.8,17;12,2.

27 რასაც თქვენ სიბნელეში გეუბნებით, სინათლეზე ილაპარაკეთ, და რასაც ყურით მოისმენთ, ერდოებზე იქადაგეთ.

## ნუ გეშინიათ მათი

28 „ნუ გეშინიათ მათი, ვინც სხეულს კლავს, სულის მოკვლა კი არ ძალუძთ. უფრო მეტად მისი გეშინოდეთ, ვისაც სულის დაღუპვაც შეუძლია გეენაში და სხეულისაც. ლუკ.12,4.
29 განა ორი ბეღურა ერთ ასარად არ იყიდება? მაგრამ არც ერთი მათგანი არ დაეცემა მიწაზე თქვენი მამის ნების გარეშე. ლუკ.12,6.
30 ხოლო თქვენ თავზე თმებიც კი დათვლილია.
31 ნუ გეშინიათ: ბევრ ბეღურაზე უკეთესნი ხართ.

## ქრისტეს აღიარება და უარყოფა

32 „ყველას, ვინც მე მაღიარებს ადამიანთა წინაშე, იმას მეც ვაღიარებ ჩემი ზეციერი მამის წინაშე. მარ.8,38. ლუკ.9,26;12,8.
33 ვინც უარმყოფს მე ადამიანთა წინაშე, მას მეც უარვყოფ ჩემი ზეციერი მამის წინაშე. 2ტიმ.2,12.
34 ნუ გგონიათ თითქოს დედამიწაზე მშვიდობის მოსატანად მოვედი. მშვიდობის კი არა, მახვილის მოსატანად მოვედი. ლუკ.12,51.
35 რადგან მოვედი, რათა გავყო კაცი თავის მამისაგან, ასული – თავის დედისაგან და რძალი – თავის დედამთილისაგან.
36 კაცის მტრები მისი შინაურები იქნებიან. მიქ.7,6.
37 ვისაც მამა ან დედა ჩემზე მეტად უყვარს, იგი არ არის ჩემი ღირსი, და ვისაც ძე ან ასული ჩემზე მეტად უყვარს, იგი არ არის ჩემი ღირსი; ლუკ.14,26.
38 ვინც არ აიღებს თავის ჯვარს და არ გამომყვება, არ არის ჩემი ღირსი; მათ.16,24. მარ.8,34.
39 ვინც თავის სულს პოულობს, დაკარგავს მას, ხოლო ვინც თავის სულს ჩემთვის კარგავს, ჰპოვებს მას. მარ.8,35. ლუკ.9,24. იოან.12,25.

## ვინც მე მღებულობს

40 „ვინც თქვენ გღებულობთ, მე მღებულობს, ხოლო ვინც მე მღებულობს, ჩემს მომავლინებელს ღებულობს. ლუკ.10,16. იოან.13,20.
41 ვინც წინასწარმეტყველს ღებულობს წინასწარმეტყველის სახელით, მიიღებს წინასწარმეტყველის საზღაურს, და ვინც მართალს ღებულობს მართლის სახელით, მართალის საზღაურს მიიღებს.
42 ვინც დაალევინებს ერთს ამ მცირეთაგანს თუნდაც ერთ სასმის ცივ წყალს მოწაფის სახელით, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ, მას არ დაეკარგება თავისი საზღაური.“

## თ ა ვ ი 11

### იოანე ნათლისმცემლის შეკითხვა

1 **როცა** დაამთავრა იესომ თავისი თორმეტი მოწაფის დარი-
გება, წავიდა იქიდან მათ ქალაქებში დასამოძღვრად და საქა-
დაგებლად.
2 ხოლო იოანემ საპყრობილეში გაიგო ქრისტეს საქმენი და
თავისი მოწაფეები გაუგზავნა, ლუკ.7,18-19.
3 რომ ეთქვათ მისთვის, შენა ხარ ის, ვინც უნდა მოვიდეს,
თუ სხვას უნდა ველოდოთო? 2შჯ.18,15.
4 იესომ უთხრა მათ პასუხად: „წადით მოახსენეთ იოანეს,
რასაც ისმენთ და ხედავთ:
5 ბრმები ხედავენ და ხეიბრები დადიან, კეთროვნები იწმი-
დებიან და ყრუებს ესმით, მკვდრები დგებიან და ღატაკებს
ეხარებათ. ეს.29,18;35,5.
6 ნეტარია ვინც არ შეცდება ჩემში."

### იოანეს შეფასება იესოს მიერ

7 როცა ისინი მიდიოდნენ იესომ დაუწყო ლაპარაკი ხალხს
იოანეზე: „რის სანახავად გახვედით უდაბნოში? ქარისაგან
შერხეული ლერწმისა?
8 აბა, რისთვის გახვედით, რბილი ტანსაცმლით შემოსილი
კაცის სანახავად? რბილი ტანსაცმლით შემოსილები მეფეთა სასა-
ხლეებში იმყოფებიან.
9 აბა, რისთვის გახვედით? წინასწარმეტყველის სანახავად?
აბა, გეტყვით თქვენ: წინასწარმეტყველზე მეტისაც.
10 ვინაიდან ეს ის არის, ვისზედაც დაწერილია: აჰა, მე
ვგზავნი შენს წინაშე ჩემს ანგელოზს, რომელიც განამზადებს
შენს გზას შენს წინაშე. მალ.3,1. მარ.1,2. ლუკ.7,27.
11 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: დედაკაცთაგან ნაშობთა
შორის არ აღმდგარა იოანე ნათლისმცემელზე დიდი; მაგრამ
ცათა სასუფეველში უმცირესი მასზე დიდია.
12 იოანე ნათლისმცემლის დღიდან აქამდე ცათა სასუფეველი
ძალისხმევით აიღება, ხოლო ძალისმხმეველნი წარიტაცებენ მას.
ლუკ.16,16.
13 ვინაიდან ყველა წინასწარმეტყველი და რჯული იოანემდე
წინასწარმეტყველებდნენ.
14 თუ მიღება გსურთ, იგია ელია, რომელიც უნდა მოვიდეს.
მალ.4,5.
15 ვისაც ყურები აქვს, ისმინოს!
16 მაგრამ ვის ვამსგავსო ეს მოდგმა? იგი წააგავს ბავშვებს,
რომლებიც მოედნებზე სხედან და მოუხმობენ თავიანთ ამხანაგებს.
17 და ეუბნებიან: 'სალამურს გიკრავდით და არ ცეკვავდით,
ვგოდებდით და არ იგლოვეთ.'

18 ვინაიდან მოვიდა იოანე, არც ჭამს, არც სვამს, და ამბო-
ბენ: ეშმაკი ჰყავსო.
19 მოვიდა ძე კაცისა, ჭამს და სვამს, და ამბობენ: აჰა, კაცი,
რომელსაც უყვარს ჭამა და ღვინის სმა, მებაჟეთა და ცოდვილთა
მეგობარი, და მისი სიბრძნე საქმეებითაა გამართლებული."
ლუკ.7,34-35.

## ვაი, შენ, ქორაზინო, ბეთსაიდავ და კაპერნაუმო

20 მაშინ მან იწყო იმ ქალაქების ყვედრება, სადაც ყველაზე
მეტად გამოვლინდა მისი ძალთაქმედებანი, იმის გამო, რომ არ
მოინანიეს.
21 „ვაი, შენ, ქორაზინო, და ვაი შენ, ბეთსაიდავ! ვინაიდან
ტვიროსსა და სიდონში რომ მომხდარიყო ძალთაქმედებანი, რომ-
ლებიც თქვენთან მოხდა, ისინი დიდი ხნის წინათ ძაძებში და
ნაცარში მოინანიებდნენ. ლუკ.10,13.
22 მაგრამ გეუბნებით თქვენ: ტვიროსსა და სიდონს უფრო
გაუადვილდებათ განკითხვის დღეს, ვიდრე თქვენ.
23 შენ კი, კაპერნაუმო, განა ცამდე ამაღლდები? ჯოჯოხე-
თამდე დაეშვები. ვინაიდან სოდომში რომ მომხდარიყო ის ძალ-
თაქმედებანი, შენში რომ მოხდა, იგი ამ დღემდე მოაღწევდა.
24 ხოლო გეუბნებით თქვენ, რომ სოდომის მიწას უფრო გაუ-
ადვილდება განკითხვის დღეს, ვიდრე შენ."

## ბრძენთა და გონიერთათვის დაფარული, ჩვილებისათვის გაცხადებული

25 მაშინ თქვა იესომ: „გადიდებ, შენ მამაო, უფალო ცისა და
ქვეყნისაო, რადგან დაუფარე ეს ბრძენთა და გონიერთ და განუ-
ცხადე ჩვილებს. ფსალ.8,3. ლუკ.10,21. 1კორ.1,27. 2კორ.11,3.
26 ჰეი, მამაო! ვინაიდან ასეთი იყო შენი ნება-სურვილი.
27 ყოველივე ჩემი მამის მიერ გადმომეცა მე და არავინ იცნობს
ძეს, გარდა მამისა. არც მამას იცნობს ვინმე, გარდა ძისა, და
იმისა, ვისაც ძეს სურს, განუცხადოს. იოან.3.35;6,46. მათ.16.17.
28 მოდით ჩემთან, ყოველნო მაშვრალნო და ტვირთმძიმენო,
და მე მოგასვენებთ თქვენ.
29 იტვირთეთ ჩემი უღელი და ისწავლეთ ჩემგან, ვინაიდან მე
მშვიდი და თავმდაბალი ვარ, და ჰპოვებთ სულის სიმშვიდეს.
იერ.6,16.
30 ვინაიდან ჩემი უღელი საამურია და ჩემი ტვირთი – მსუ-
ბუქი." 1იოან.5,3.

# თ ა ვ ი 12

## თავთავების ფშვნეტა შაბათ დღეს

1 **ერთხელ** იესომ გაიარა ნათესებში შაბათ დღეს, ხოლო მის

მოწაფეებს მოშივდათ და იწყეს თავთავების ფშვნეტა და ჭამა.
2შჯ.23.25. მარ.2,23. ლუკ.6,1.
2 ფარისევლებმა დაინახეს ეს და უთხრეს მას: „აჰა, შენი მოწაფეები იმას აკეთებენ, რის გაკეთებაც შაბათ დღეს არ შეიძლება.“
3 მან კი უთხრა მათ: „ნუთუ არ წაგიკითხავთ, რა ქნა დავითმა, როცა მოშივდა მას და მის მხლებლებს?
4 როგორ შევიდა ღვთის სახლში და ჭამა საწინაშეო პური, რაც არც მას ეჭმებოდა და არც მის მხლებლებს; მხოლოდ და მხოლოდ მღვდლებს ეჭმებოდათ? 1მფ.21,6. მარ.2,26. ლუკ.6.4.
5 ანდა არ ამოგიკითხავთ რჯულის წიგნში, რომ შაბათობით ტაძარში მღვდლები არღვევენ შაბათს, მაგრამ უბრალონი არიან?
ლევ.8.31:24,9.
6 ხოლო თქვენ გეუბნებით, რომ აქ არის ის, ვინც ტაძარზე მეტია.
7 თქვენ რომ გცოდნოდათ, რას ნიშნავს: ‘წყალობა მნებავს და არა მსხვერპლი,’ მაშინ აღარ დაადებდით მსჯავრს უბრალოებს. ოსე.6,6. მათ.9,13.
8 ვინაიდან შაბათის უფალი კაცის ძეა.“
9 იქიდან წასული მივიდა მათ სინაგოგაში. მარ.3.1. ლუკ.6,6.
10 აჰა, იქ იყო ხელგამხმარი კაცი, და ჰკითხეს მას, რათა ბრალი დაედოთ მისთვის: შეიძლება თუ არა განკურნება შაბათობით?
11 ხოლო მან უთხრა მათ: „რომელიმე თქვენთაგანს, ერთი ცხვარი რომ ჰყავდეს და შაბათს ორმოში ჩაუვარდეს, არ ჩაავლებს ხელს და არ ამოიყვანს?
12 ადამიანი კი რამდენად უკეთესია ცხვარზე! ამიტომ შეიძლება შაბათს სიკეთის კეთება.“
13 მაშინ უთხრა იმ კაცს: „გაიწოდე შენი ხელი!“ მანაც გაიწოდა და ისევე საღი გახდა, როგორც მეორე.
14 ფარისეველნი კი გამოვიდნენ და მოითათბირეს მის წინააღმდეგ, თუ როგორ დაეღუპათ იგი. იესომ შეიტყო და იქაურობას გაეცალა.

## ესაიას წინასწარმეტყველების აღსრულება

15 დიდძალი ხალხი მისდევდა მას და ყველა განკურნა,
16 და აუკრძალა მათ ამის გახმაურება.
17 რათა აღსრულებულიყო ესაია წინასწარმეტყველის ნათქვამი, რომელიც ამბობს:
18 „აჰა, მსახური ჩემი, რომელიც მე ამოვირჩიე, საყვარელი ჩემი, რომელიც მოიწონა ჩემმა სულმა; ჩემს სულს დავდებ მასზე და ის აუწყებს სასჯელს წარმართებს.
19 არ იდავებს და არც იყვირებს, და ქუჩებშიც ვერავინ გაიგონებს მის ხმას.

20 გადატეხილ ლერწამს არ დალეწავს და მბჟუტავ პატრუქს
არ ჩააქრობს, ვიდრე განკითხვას გამარჯვებამდე არ მიიყვანს
21 და მის სახელს მიენდობიან ხალხები." ეს.42,1-4.

## ფარისეველების მიერ იესოს შეურაცხყოფა

22 მაშინ მოიყვანეს მასთან ეშმაკეული ბრმა და მუნჯი და
მან განკურნა იგი, ისე რომ ბრმა და მუნჯი ხედავდა და ლაპა-
რაკობდა. ლუკ.11,14.
23 მთელი ხალხი გაკვირვებული იყო და ამბობდა: „ეს ხომ
არაა დავითის ძე?"
24 მაგრამ ფარისევლებმა რომ მოისმინეს ეს, თქვეს: ნამდვი-
ლად ეშმაკთა მთავრის, ბელზებელის ძალით დევნისო ეშმაკებს.
მათ.9,34. ლუკ.11,15.

## იესო ამხილებს ფარისევლებს

25 მაგრამ იესომ, ხვდებოდა რა მათ ფიქრებს, უთხრა:
„ყოველი სამეფო, თავის თავის წინააღმდეგ გაყოფილი, გაუდა-
ბურდება, და ყოველი ქალაქი ან სახლი, რომელიც გაიყოფა
თავის თავის წინააღმდეგ, ვერ გაძლებს. მარ.3,24. ლუკ.11,17.
26 თუ სატანა სატანას სდევნის, თავისავე წინააღმდეგ გაი-
ყოფა; როგორღა გაძლებს მისი სამეფო?
27 თუ მე ბელზებელით ვდევნი ეშმაკებს, თქვენი ძენი
ვიღათი დევნიან? ამიტომ ისინი იქნებიან თქვენი მსაჯულები.
28 თუ მე ღვთის სულით ვდევნი ეშმაკებს, აბა, მოსულა
თქვენთან ღვთის სასუფეველი.
29 ანდა, როგორ შეძლებს ვინმე, შევიდეს ძლიერის სახლში
და გაიტაცოს მისი ნივთები, თუ ჯერ ძლიერს არ გათოკავს? და
შემდეგ გაძარცვავს მის სახლს.
30 ვინც ჩემთან არ არის, ის ჩემი წინააღმდეგია; და ვინც
ჩემთან არ აგროვებს, ის აბნევს.
31 ამიტომ გეუბნებით თქვენ: ყოველი ცოდვა და გმობა
მიეტევებათ ადამიანებს, მაგრამ სულიწმიდის გმობა არ მიეტევე-
ბათ. მარ.3,28. ლუკ.12,10. 1იოან.5,16.
32 ვინც სიტყვას იტყვის კაცის ძის წინააღმდეგ, მას მიეტე-
ვება; მაგრამ თუ ვინმე იტყვის სულიწმიდის წინააღმდეგ, მას
არ მიეტევება არც ამ წუთისოფლად, არც მომავალში.

## ხის შეცნობა ნაყოფით. საზღაური

33 „ან ხეც კარგად სცანით და მისი ნაყოფიც; ან ხეც ცუდად
სცანით და მისი ნაყოფიც; ვინაიდან ხე ნაყოფით შეიცნობა.
34 იქედნეთა ნაშობნო, როგორ შეგიძლიათ ილაპარაკოთ
კეთილი, როცა ბოროტები ხართ? რადგან გულის სავსებისაგან
მეტყველებს პირი. ლუკ.6,45.

35 კეთილ კაცს კეთილი საგანძურიდან სიკეთე გამოაქვს,
ბოროტ კაცს ბოროტი საგანძურიდან ბოროტება გამოაქვს.
36 თქვენ კი გეუბნებით, რომ ყოველი ფუჭი სიტყვისათვის,
რომელსაც იტყვიან ადამიანები, პასუხს აგებენ განკითხვის დღეს:
37 ვინაიდან შენი სიტყვებით გამართლდები და შენივე
სიტყვებით გამტყუნდები." ლუკ.19.22.

## იონას სასწაული

38 მაშინ ზოგიერთმა მწიგნობარმა და ფარისეველმა მიუგო:
„მოძღვარო, გვინდა ნიშანი ვიხილოთ შენგან." მათ.16.1. 1კორ.1.22.
39 ხოლო მან მიუგო პასუხად: „ბოროტი და მრუში მოდგმა
ეძებს ნიშანს, მაგრამ ნიშანი არ მიეცემა მას, გარდა იონა წინა-
სწარმეტყველის ნიშნისა. ლუკ.11.29.
40 ვინაიდან, როგორც იონა იყო დიდი თევზის მუცელში სამ
დღესა და სამ ღამეს, ასევე კაცის ძე იქნება სამ დღესა და სამ
ღამეს დედამიწის გულში. იონ.2.1.
41 ნინეველები აღდგებიან სამსჯავროზე ამ მოდგმასთან
ერთად და მსჯავრს დაადებენ მას, ვინაიდან მათ მოინანიეს
იონას ქადაგებით და, აჰა, აქ არის იონაზე დიდი.
იონ.3.5. ლუკ.11,32.
42 სამხრეთის დედოფალი აღდგება სამსჯავროზე ამ მოდგმა-
სთან ერთად და მსჯავრს დაადებს მას, ვინაიდან იგი დედამიწის
კიდიდან მოვიდა სოლომონის სიბრძნის მოსასმენად და, აჰა, აქ
არის სოლომონზე დიდი. 3მფ.10.1. 2ნშტ.9.1. ლუკ.11.31.

## არაწმიდა სული და დასუფთავებული სახლი

43 „როცა არაწმიდა სული გამოდის ადამიანიდან, დადის
უწყლო ადგილებში სიმშვიდის საძებნელად და ვერ პოულობს.
ლუკ.11.24.
44 მერე ამბობს: დავბრუნდები ჩემს სახლში, საიდანაც გამო-
ვედი. როცა მივა, იპოვის მას ცარიელს, დაგვილსა და მოვლილს,
45 მაშინ წავა და თან მოიყვანს შვიდ სხვა სულს, თავისზე
უბოროტესს, შევლენ და დაბინავდებიან იქ. და იმ კაცისათვის
უკანასკნელი დღე პირველზე უარესი იქნება. ასე დაემართება ამ
ბოროტ მოდგმასაც." 2პეტ.2.20. ებრ.6.4.

## იესოს დედა და ძმები

46 როცა ის ხალხს ელაპარაკებოდა, გარეთ იდგნენ მისი დედა
და ძმები, რომელნიც სალაპარაკოდ ეძებდნენ მას.
მარ.3,31. ლუკ.8.19.
47 ვიღაცამ უთხრა მას: „აჰა, დედაშენი და შენი ძმები დგა-
ნან გარეთ, შენთან ლაპარაკი სურთ."

48 მან კი ამის მთქმელს პასუხად უთხრა: „ვინ არის დედა-
ჩემი და ვინ არიან ჩემი ძმები?“
49 ხელით უჩვენა თავის მოწაფეებზე და თქვა: „აჰა, დედა-
ჩემი და ჩემი ძმები.
50 ვინაიდან, ვინც ჩემი ზეციერი მამის ნება-სურვილს
შეასრულებს, ის არის ჩემი ძმაც, დაც და დედაც.“ იოან.15,14.

## თ ა ვ ი 13

### იგავი მთესველზე

1 იმ დღეს გამოვიდა იესო სახლიდან და დაჯდა ზღვის
პირას. მარ.4,1. ლუკ.8,4.
2 დიდძალი ხალხი მოგროვდა მასთან, ისე რომ იგი შევიდა
და ჩაჯდა ნავში, ხოლო მთელი ხალხი ნაპირზე იდგა.
3 ბევრს ასწავლიდა მათ იგავებით და ეუბნებოდა: „აჰა,
გამოვიდა მთესველი დასათესად.
4 თესვისას ზოგი მარცვალი გზისპირას დავარდა, მოვიდნენ
ფრინველები და აკენკეს იგი.
5 ზოგი კლდოვანზე დავარდა, სადაც მიწა ბევრი არ იყო;
და მალე აღმოცენდა, ვინაიდან ნიადაგს სიღრმე არ ჰქონდა.
6 ხოლო მზე რომ ამოვიდა, დაჭკნა და, რაკი ფესვი არ
ჰქონდა, გახმა.
7 ზოგი ეკლებში ჩავარდა; გაიზარდა ეკლები და მოაშთო
ისინი.
8 ზოგი კი პოხიერ მიწაზე დავარდა და ნაყოფი გამოიღო:
ზოგმა ასი, ზოგმა სამოცი და ზოგმა ოცდაათი.
9 ვისაც ყურნი აქვს, ისმინოს!“
10 მივიდნენ მასთან მოწაფეები და უთხრეს მას: „რატომ
ელაპარაკები მათ იგავებით?“
11 მან პასუხად უთხრა მათ: „იმიტომ, რომ თქვენ მოცემული
გაქვთ იცოდეთ ცათა სასუფევლის საიდუმლოებანი, მათ კი არა
აქვთ ეს მიცემული.
12 ვინაიდან, ვისაც აქვს, მას მიეცემა და ექნება უხვად, და
ვისაც არა აქვს, ისიც წაერთმევა, რაც აქვს.
მათ.25,29. მარ.4,25. ლუკ.8,18; 19,26.
13 იგავებით იმიტომ ველაპარაკები მათ, რომ ისინი უყურე-
ბენ და ვერ ხედავენ, უსმენენ და არ ესმით და ვერ ხვდებიან.
14 სრულდება მათზე ესაიას წინასწარმეტყველება, რომელიც
ამბობს: ‘სმენით მოისმენთ, მაგრამ ვერ გაიგებთ, ხილვით იხი-
ლავთ, მაგრამ ვერ მიხვდებით.
მარ.4,12. ლუკ.8,10. იოან.12,40. საქ.28,26. რომ.11,8.
15 ვინაიდან გაუქვავდა ამ ხალხს გული, ყურით მძიმედ ესმით
და დახუჭეს თვალები, რომ თვალით არ დაინახონ და ყურით არ

მოისმინონ, გულით არ გაიგონ და არ მოიქცნენ, რათა განვკუ-
რნო ისინი.' ეს.6,9-10.
16 ხოლო ნეტარ არიან თქვენი თვალები, რომ ხედავენ და
თქვენი ყურები, რომ ისმენენ. ლუკ.10,23.
17 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ, რომ მრავალ წინასწარ-
მეტყველსა და წმიდას სურდა ეხილა ის, რასაც თქვენ ხედავთ,
მაგრამ ვერ იხილეს და ესმინათ, რასაც თქვენ ისმენთ, მაგრამ
ვერ მოისმინეს. 1პეტ.1,10.

## იგავის განმარტება მთესველზე

18 „ხოლო თქვენ მოისმინეთ მთესველის იგავი.
მარ.4,15. ლუკ.8,11.
19 ყველას, ვისაც ესმის სიტყვა სასუფეველზე და გონებით
არ ჩასწვდება, მიუხდება ბოროტი და მოსტაცებს მის გულში
ჩათესილს: აი, რას ნიშნავს გზისპირას დათესილი.
20 ხოლო კლდოვანებზე დათესილი ის არის: ვინც სიტყვას
მოისმენს და მაშინვე სიხარულით მიიღებს მას;
21 მაგრამ ფესვები არ გააჩნია თავისში და ხანმოკლეა.
რაჟამს დადგება ჭირი ანდა დევნა სიტყვის გამო, მაშინვე
ცდუნდება.
22 ხოლო ეკლებში დათესილი ის არის: ვინც სიტყვას ისმენს,
მაგრამ წუთისოფლის საზრუნავი და სიმდიდრის საცდური
აშთობენ სიტყვას და იგი უნაყოფო შეიქნება.
23 ხოლო, პოხიერ მიწაზე დათესილი ის არის, ვინც მოისმენს
სიტყვას და გონებით ჩასწვდება, და სწორედ ის არის ნაყო-
ფიერი. ისე რომ, ზოგი ასს გამოიღებს, ზოგი სამოცს და
ზოგიც ოცდაათს."

## იგავი ხორბლისა და ღვარძლისა

24 სხვა იგავი მიაწოდა მან და უთხრა: „ცათა სასუფეველი
ჰგავს ადამიანს, რომელმაც კარგი თესლი დათესა თავის ყანაში.
25 როცა ხალხს ეძინა, მოვიდა მისი მტერი, ხორბალში
ღვარძლი ჩათესა და წავიდა.
26 ხოლო როცა ჯეჯილი ამოვიდა და ნაყოფი გამოიღო,
ღვარძლმაც მაშინ იჩინა თავი.
27 მივიდნენ მონები და უთხრეს სახლის პატრონს: 'ბატონო!
განა შენ კარგი თესლი არ დათესე შენს ყანაში? საიდანღა აქვს
მას ღვარძლი?'
28 მან კი უთხრა მათ: 'მტერმა კაცმა გააკეთა ეს.' ხოლო
მონებმა უთხრეს მას: 'გინდა, წავალთ და გავმარგლავთ?'
29 მაგრამ მან უთხრა: 'არა, რათა გამარგვლისას ღვარძლთან
ერთად ხორბალიც არ ამოგლიჯოთ.
30 დააცადეთ, ერთად იზარდოს ორივემ მკის დრომდე. მკის
დროს კი ვეტყვი მომკალებს: ჯერ ღვარძლი მოაგროვეთ და

ძნებად შეჰკარით, რომ დაწვათ ისინი; ხორბალი კი ჩემს
ბეღელში შეაგროვეთ.'"

## მდოგვის მარცვალზე

31 სხვა იგავი მიაწოდა მან და უთხრა მათ: „ცათა სასუ-
ფეველი წააგავს მდოგვის მარცვალს, რომელიც აიღო კაცმა და
დათესა თავის ყანაში. მარ.4,30. ლუკ.13,18.
32 იგი ყოველგვარ თესლზე მცირეა, მაგრამ როდესაც იზრ-
დება, ყოველ მწვანილეულზე დიდია და ხედ იქცევა, ისე რომ,
მოფრინდებიან ცის ფრინველები და მის ტოტებს შეაფარებენ
თავს."

## საფუარზე

33 მერე სხვა იგავი უთხრა მათ: „ცათა სასუფეველი წააგავს
საფუარს, რომელიც დედაკაცმა აიღო და ჩამალა სამ საწყაო
ფქვილში, ვიდრე მთლიანად არ გაფუვდა." ლუკ.13,20.
34 ყოველივე ამას იგავებით ეუბნებოდა იესო ხალხს და იგა-
ვის გარეშე არაფერს ეუბნებოდა. მარ.4,33.
35 რათა აღსრულებულიყო წინასწარმეტყველის მიერ
ნათქვამი, რომელიც ამბობს: „იგავებით გავხსნი ჩემს პირს.
ვიტყვი, რაც დასაბამიდან დაფარულია." ფსალ.48,4;77,2.
36 მაშინ გაუშვა იესომ ის ხალხი და შინ შევიდა. მივიდნენ
მასთან მოწაფეები და უთხრეს: „გაგვიმარტე ყანის ღვარძლის
იგავი."

## ხორბლის და ღვარძლის იგავის განმარტება

37 მან კი პასუხად მიუგო: „კეთილი თესლის მთესველი კაცის
ძეა.
38 ყანა კი არის წუთისოფელი; კეთილი თესლი სასუფევლის
ძენი არიან, ხოლო ღვარძლი – ბოროტის ძენი.
39 ხოლო მტერი, რომელმაც ის დათესა, არის ეშმაკი; მკა კი
არის წუთისოფლის აღსასრული, ხოლო მომკალნი ანგელოზები
არიან. იოელ.3,13.
40 ამიტომ, როგორც ღვარძლს აგროვებენ და ცეცხლში წვა-
ვენ, ასევე იქნება წუთისოფლის დასასრულს.
41 ვინაიდან მოავლენს კაცის ძე თავის ანგელოზებს და მოა-
გროვებენ მისი სამეფოდან ყოველი საცდურისა და ურჯულოების
მოქმედს,
42 და ჩაყრიან მათ ცეცხლის ქურაში. იქნება იქ ტირილი და
კბილთა ღრჭენა.
43 მაშინ მართალნი გაბრწყინდებიან, როგორც მზე, თავიანთი
მამის სასუფეველში. ვისაც ყურები აქვს, ისმინოს! დან.12,3.

## მინდორში დაფარული განძი

44 „ცათა სასუფეველი წააგავს განძს, მინდორში დაფარულს,
რომელსაც იპოვის კაცი და დამალავს, სიხარულით მიდის და
ყიდის ყოველივეს, რაც აბადია და ყიდულობს იმ მინდორს.
45 კიდევ: ცათა სასუფეველი წააგავს ვაჭარს, რომელიც
ლამაზ მარგალიტებს ეძებს;
46 როდესაც იპოვის ერთ ძვირფას მარგალიტს, წავა, გაყიდის
ყოველივეს, რაც აბადია, და იყიდის მას.

## ზღვაში გადაგდებული ბადე

47 „კიდევ: ცათა სასუფეველი წააგავს ბადეს, რომელსაც
ზღვაში მოისვრიან და ყოველნაირი ჯიშის თევზს იჭერენ.
48 როცა ივსება, გამოაქვთ ნაპირზე, მერე დასხდებიან, კარ-
გებს ჭურჭელში მოათავსებენ, ხოლო ცუდებს გარეთ გადაყრიან.
49 ასევე იქნება წუთისოფლის აღსასრულის დროს: გამოვლენ
ანგელოზები და გამოაცალკევებენ ბოროტებს მართლებისაგან.
50 ჩაყრიან მათ ცეცხლის ქურაში: იქნება იქ ტირილი და
კბილთა ღრჭენა.
51 თუ გაიგეთ ყოველივე ეს?“ – დიახ, მიუგეს მას.
52 მან კი უთხრა მათ: „ამიტომ ყოველი მწიგნობარი, რომე-
ლიც ცათა სასუფევლის მოწაფე გახდა, წააგავს ადამიანს, სახ-
ლის პატრონს, რომელსაც თავისი საუნჯიდან გამოაქვს ძველი
და ახალი.“

## წინასწარმეტყველის უპატივცემულობა

53 იგავები რომ დაასრულა იესომ, იქაურობას გასცილდა.
54 მივიდა თავის სამშობლოში და ასწავლიდა მათ თავიანთ
სინაგოგაში, ისე რომ, უკვირდათ და ამბობდნენ: „საიდანა აქვს
მას ეს სიბრძნე და სასწაული? მარ.6,1. ლუკ.4,16.
55 განა ეს ხუროს ძე არ არის? დედამისს განა მარიამი არა
ჰქვია, მის ძმებს კი – იაკობი და იოსე, სიმონი და იუდა?
იოან.6,42.
56 განა მისი დები, ყველანი ჩვენს შორის არ არიან? საიდან
აქვს ამას ყოველივე ეს?“
57 და შებრკოლდნენ მის გამო. იესომ კი უთხრა მათ: „წინა-
სწარმეტყველი არსად არ არის უპატივოდ, გარდა თავისი
სამშობლოსი და საკუთარი სახლისა.“ მარ.6,4. ლუკ.4,24. იოან.4,44.
58 არ მოუხდენია იქ ბევრი სასწაული მათი ურწმუნოების გამო.

## თ ა ვ ი 14

### იოანე ნათლისმცემლის თავის მოკვეთა

1 **იმ** დროს ესმა ტეტრარქს – ჰეროდეს იესოს ამბავი.

2 უთხრა თავის მსახურებს: „ეს იოანე ნათლისმცემელია,
მკვდრეთით აღდგა და ამიტომ ძალნი მოქმედებენ მასში.“
3 ვინაიდან ჰეროდემ შეიპყრო იოანე, შებორკა და საპყრო-
ბილეში ჩასვა თავისი ძმის, ფილიპეს ცოლის, ჰეროდიას გამო.
4 ვინაიდან იოანე ეუბნებოდა მას: შენთვის ნებადართული
არ არისო მისი ყოლა.
5 უნდოდა მისი მოკვლა, მაგრამ ხალხისა ეშინოდა, რადგან
წინასწარმეტყველად მიაჩნდათ იგი.
6 ხოლო ჰეროდეს დაბადების დღეს ჰეროდიას ასულმა
იცეკვა შეკრებილთა წინაშე და ამა ჰეროდეს.
7 ამიტომ ფიცით შეპირდა მას მიეცა, რაც არ უნდა ეთხოვა.
8 ხოლო მან, თავისი დედისგან დარიგებულმა, უთხრა:
„მომეცი აქ ლანგრით იოანე ნათლისმცემლის თავი.“
9 შეწუხდა მეფე, მაგრამ ფიცისა და თანამეინახეთა რიდით
ბრძანა მიცემა.
10 წარგზავნა და იოანესათვის თავი მოაკვეთინა საპყრო-
ბილეში.
11 მოართვეს თავი ლანგრით და გადასცეს ქალიშვილს, მან კი
თავის დედას მიართვა.
12 მოვიდნენ მისი მოწაფეები, წაიღეს მისი ნეშტი და დამა-
რხეს. მივიდნენ და შეატყობინეს იესოს.

**ხუთიათასი კაცისთვის ხუთი პურის და ორი თევზის დარიგება**

13 ეს რომ იესომ მოისმინა, წავიდა იქიდან ნავით და ერთ
უდაბურ ადგილას განმარტოვდა; ხოლო ხალხმა რომ ეს გაიგო,
ფეხით გაედევნა მას ქალაქებიდან. მარ.6,23. ლუკ.9,10.
14 გამოვიდა და უამრავი ხალხი რომ დაინახა, შეებრალა
ისინი და განკურნა მათი სნეულები.
15 როცა მოსაღამოვდა, მივიდნენ მასთან მოწაფეები და
უთხრეს: „აქ უდაბნო ადგილია, ჟამიც გვიანია; გაუშვი ეს
ხალხი, რომ წავიდნენ სოფლებში და საჭმელი იყიდონ თავი-
სთვის.“
16 იესომ კი უთხრა მათ: „მაგათ არ სჭირდებათ წასვლა;
თქვენ მიეცით საჭმელი.“
17 ხოლო მათ უთხრეს: „ჩვენ აქ მხოლოდ ხუთი პური და
ორი თევზი გვაქვს.“ მარ.6,38. ლუკ.9,13. იოან.6,9.
18 მან უთხრა: „აქ მომიტანეთ.“
19 უბრძანა ხალხს ბალახზე დამსხდარიყვნენ. აიღო ხუთი
პური და ორი თევზი, ზეცას ახედა, აკურთხა, დაამტვრია და
მისცა პურები მოწაფეებს, მოწაფეებმა კი ხალხს დაურიგეს.
20 ყველამ ჭამა და გაძღა, ხოლო დარჩენილი ნატეხებისგან
აკრიფეს თორმეტი სავსე გოდორი.
21 ხოლო მჭამელი ხუთი ათასამდე კაცი იყო, გარდა ქალებისა
და ბავშვებისა.

## სიარული წყალზე

22 და მაშინვე აიძულა იესომ თავისი მოწაფეები, ნავში
ჩამსხდარიყვნენ და მასზე ადრე გასულიყვნენ მეორე მხარეს,
ვიდრე ის ხალხს გაუშვებდა.
23 როცა გაუშვა ხალხი, მთაზე ავიდა, რათა განმარტოებით
ელოცა. მოსაღამოვდა და იგი მარტო იყო იქ. მარ.6,46. იოან.6,15.
24 ხოლო ნავი უკვე მრავალ სტადიონზე წასულიყო ხმელე-
თიდან და გასაჭირი ედგა ტალღებისგან, რადგან პირქარი იყო.
25 ღამის მეოთხე გუშაგობისას მივიდა მათთან იესო პირდა-
პირ ზღვაზე სვლით.
26 მოწაფეებმა ზღვაზე მავალი რომ დაინახეს, შეძრწუნდნენ
და თქვეს: ეს მოჩვენებაა, და შიშისაგან შეჰყვირეს.
27 მაგრამ იესო მყისვე გამოელაპარაკა მათ და უთხრა:
„გამხნევდით, მე ვარ, ნუ გეშინიათ!"
28 პეტრემ უთხრა მას პასუხად: „უფალო, თუ ეს შენა ხარ,
მიბრძანე, მოვიდე შენთან წყალდაწყალ."
29 მან კი უთხრა: „მოდი!" პეტრე გადმოვიდა ნავიდან და
წყალდაწყალ მიაბიჯებდა, რათა იესოსთან მისულიყო.
30 მაგრამ, ქარი რომ დაინახა, შეეშინდა, ჩაძირვა იწყო და
იყვირა: „უფალო, მიხსენი მე!"
31 იესომ იმ წამსვე გაუწოდა ხელი, ამოიყვანა და უთხრა:
„რატომ დაეჭვდი, მცირედმორწმუნევ."
32 როცა ისინი ნავში ავიდნენ, ქარი ჩადგა.
33 ხოლო ნავში მყოფებმა თაყვანი სცეს მას და უთხრეს:
„ჭეშმარიტად ღვთის ძე ხარ შენ."

## გენესარეთის ქვეყანაში სნეულებათა განკურნება

34 გაღმა გავიდნენ და მივიდნენ გენესარეთის ქვეყანაში.
მარ.6,53.
35 იმ ადგილის ხალხმა იცნო იგი, დაგზავნეს მთელ მხარეში
და მოუყვანეს მას ყველა ავადმყოფი.
36 ევედრებოდნენ მას, რომ მისი სამოსის კალთას მაინც
შეხებოდნენ. და ვინც შეეხო, განიკურნა.

# თ ა ვ ი 15

## უხუცესთა ჩვეულება და ღვთის სიტყვა

1 **მაშინ** მივიდნენ იესოსთან იერუსალიმელი ფარისეველნი
და მწიგნობარნი და უთხრეს: მარ.7,1.
2 „რატომ არღვევენ შენი მოწაფეები უხუცესთა ჩვეულებას?
რადგან ხელს არ იბანენ პურის ჭამის წინ."
3 მან კი მიუგო მათ პასუხად: „თქვენ რაღატომ არღვევთ
ღვთის მცნებას თქვენი ჩვეულების გამო?

4 ვინაიდან ღმერთმა თქვა: 'პატივი ეცი მამას და დედას, და
მამის ან დედის აუგის მთქმელი სიკვდილით მოკვდეს.'
გამოს.20,12;21,17. ლევ.20,9. 2რჯ.5,16. იგ.სოლ.20,20. მარკ.7,10. ეფეს.6,2.
5 თქვენ კი ამბობთ: თუ ვინმე ეტყვის თავის მამას ან
დედას: ეს შესაწირავია, რითაც ჩემგან უნდა გესარგებლაო.
6 ამით პატივს არ სცემს თავის მამას და თავის დედას.
ამრიგად, თქვენ გააუქმეთ ღვთის მცნება თქვენი ჩვეულებით.
7 თვალთმაქცნო, კარგად წინასწარმეტყველებდა ესაია
თქვენზე, როცა ამბობდა:
8 'ეს ხალხი პატივს მცემს ბაგეებით, მათი გული კი შორს
არის ჩემგან.' ეს.29,13. მარ.7,6.
9 ამაოდ მცემენ თაყვანს, რაკი ადამიანთა განკარგულებებს
მოძღვრების მსგავსად ასწავლიან."
10 მოუწოდა იმ ხალხს და უთხრა მათ: „ისმინეთ და გაიგეთ:
მარ.7,14.
11 ადამიანს ბილწავს არა ის რაც პირში შედის, არამედ ის
რაც პირიდან გამოდის. ეს ბილწავს ადამიანს."
12 მაშინ მივიდნენ მოწაფეები და უთხრეს მას: „იცი, რომ
ფარისევლები ამ სიტყვის მოსმენით ცდუნდნენ?"
13 მან კი მიუგო პასუხად: „ყოველი ნერგი, რომელიც ჩემმა
ზეციერმა მამამ არ დარგო, ძირფესვიანად აღმოიფხვრება.
იოან.15,2.
14 მოეშვით მათ: ბრმები არიან და ბრმათა წინამძღოლნი.
ხოლო თუ ბრმას ბრმა მიყავს, ორივენი ორმოში ჩაცვივიან."
ეს.42,19. იერ.5,31. ლუკ.6,39.
15 პეტრემ უთხრა მას პასუხად: „გაგვიმარტე ეს იგავი."

## გულიდან გამოდის

16 ხოლო მან უთხრა: „ნუთუ კიდევ არაფერი გაგეგებათ?
17 ნუთუ კიდევ არ გესმით, რომ ყველაფერი რაც პირში
შედის, მუცელს გაივლის და გარეთ გამოდის?
18 ხოლო პირიდან გამოსული კი გულიდან გამოდის და
სწორედ ეს ბილწავს ადამიანს. იაკ.3,6.
19 ვინაიდან გულიდან გამოდის: ბოროტი ზრახვანი, მკვლე-
ლობანი, მრუშობანი, მეძაობანი, ქურდობანი, ცრუმოწმობანი,
გმობანი. დაბ.6,5;8,21. მარ.7,21.
20 სწორედ ეს ბილწავს ადამიანს, დაუბანელი ხელით ჭამა კი
არ ბილწავს ადამიანს."

## ქანაანელი ასულის განკურნება

21 გამოვიდა იქიდან იესო და მივიდა ტვიროსისა და სიდონის
მხარეებში. მარ.7,24.
22 და აჰა, ქანაანელი დედაკაცი გამოვიდა იმ ადგილებიდან

და შეჰღაღადა მას: „შემიწყალე მე, უფალო, ძეო დავითისა,
ჩემი ქალიშვილი ეშმაკეულია.“
23 მან კი ხმა არ გასცა მას. მოწაფეები მივიდნენ მასთან და
სთხოვეს: „გაუშვი იგი, ჩვენ რომ მოგვყვირის.“
24 მან კი პასუხად უთხრა: „მე მოვლინებული ვარ მხოლოდ
ისრაელის სახლის დაღუპულ ცხვრებთან.“
ეს.53.6. იერ.50,6. ეზეკ.34,5-6. მათ.10.6.
25 დედაკაცი კი მიუახლოვდა, თაყვანი სცა მას და უთხრა:
„მიშველე, უფალო!“
26 ხოლო მან მიუგო პასუხად: „არ არის კარგი, რომ შვილებს
წაართვა პური და ძაღლებს გადაუგდო.“
27 დედაკაცმა უთხრა: „დიახ, უფალო, მაგრამ ძაღლებიც ხომ
ჭამენ ნამცეცებს, მათი ბატონების სუფრიდან რომცვივა.“
28 მაშინ მიუგო იესომ პასუხად: „ჰოი, დედაკაცო! დიდია
შენი რწმენა, მოგეცეს, როგორც შენ გსურს.“ და იმავ საათში
განიკურნა მისი ქალიშვილი.

## ბევრის განკურნება და ოთხიათასი კაცის დაპურება

29 წავიდა იქიდან იესო, მივიდა გალილეის ზღვასთან, ავიდა
მთაზე და დაჯდა იქ.
30 მივიდა მასთან დიდძალი ხალხი; თან ჰყავდათ კოჭლები,
დასახიჩრებულები, ბრმები, მუნჯები და მრავალი სხვა. დასხეს
მის ფერხთით და მან განკურნა ისინი. ეს.35,5-6.
31 ასე რომ, უკვირდა ხალხს, ხედავდ რა, რომ მუნჯები ალაპა-
რაკდნენ, დასახიჩრებულნი გამოჯანსაღდნენ, კოჭლებმა გაიარეს
და ბრმებმა დაინახეს. და ადიდებდნენ ისრაელის ღმერთს.
32 იესომ კი მოუხმო თავის მოწაფეებს და უთხრა: „მებრა-
ლება ეს ხალხი, სამი დღე რომ ჩემთან არის და საჭმელი კი
არაფერი აქვს. არ მინდა მათი უჭმელად გაშვება, რათა გზაში
არ დაუძლურდნენ.“ მარ.8.1.
33 უთხრეს მას მოწაფეებმა: „უდაბნოში სადა გვაქვს იმდენი
პური, რომ ამდენი ხალხი გავაძღოთ?“
34 იესომ უთხრა მათ: „რამდენი პური გაქვთ?“ მათ უთხრეს:
„შვიდი და მცირეოდენი თევზი.“
35 მაშინ უბრძანა ხალხს, რომ მიწაზე დამსხდარიყვნენ.
36 აიღო ის შვიდი პური და თევზები, მადლი შესწირა, დაა-
მტვრია და მისცა თავის მოწაფეებს, მოწაფეებმა კი – ხალხს.
37 ყველამ ჭამა და გაძღა; ნარჩენი ნატეხებისაგან კი შვიდი
სავსე კალათა აკრიფეს.
38 მჭამელნი კი ოთხი ათასამდე კაცი იყო, გარდა დედაკაცე-
ბისა და ბავშვებისა.
39 გაუშვა ხალხი, ჩაჯდა ნავში და მივიდა მაგდალის ადგი-
ლებში.

# თ ა ვ ი 16

## დროის და ნიშნის გამოცნობა

1 **მივიდნენ** მასთან ფარისეველნი და სადუკეველნი და გამო-
საცდელად სთხოვეს, ეჩვენებინა მათთვის ციდან ნიშანი.
მათ.12,38. მარ.8,11. 1კორ.1,22.
2 ხოლო მან პასუხად უთხრა: „საღამოხანს თქვენ ამბობთ:
ხვალ მოწმენდილი იქნება, ვინაიდან ცა წითელიაო; ლუკ.12,54.
3 დილით კი: დღეს გაიავდრებს, ვინაიდან ცა მოქუფრუ-
ლიაო. ცის პირის გამოცნობა შეგიძლიათ, დროის ნიშანთა კი –
არა.
4 ბოროტი და მრუში მოდგმა ეძებს ნიშანს, მაგრამ ნიშანი
არ მიეცემა მას, გარდა იონას ნიშნისა.“ მიატოვა ისინი და
წავიდა. მათ.12,39.

## ფარისეველთა საფუარი

5 გაღმა გადასვლისას მის მოწაფეებს პურის წაღება დაა-
ვიწყდათ. მარ.8,14.
6 ხოლო იესომ უთხრა მათ: „იფრთხილეთ, მოერიდეთ ფარი-
სეველთა და სადუკეველთა საფუარს.“ მარ.8,15. ლუკ.12,1.
7 ისინი კი გულში ფიქრობდნენ და ამბობდნენ: პური არ
წამოგვიღიაო.
8 იცოდა ეს იესომ და უთხრა მათ: „რას ფიქრობთ გულში,
მცირედ მორწმუნენო, პური რომ არ წამოგიღიათ?
9 ნუთუ კიდევ ვერ გაგიგიათ და აღარ გახსოვთ იმ ხუთი
ათასის ხუთი პური? რამდენი გოდორი აიღეთ?
10 აღარც ოთხი ათასის შვიდი პური და რამდენი კალათი
აიღეთ?
11 რატომ ვერ გაგიგიათ, რომ პურის გამო არ მითქვამს,
ერიდეთ-მეთქი ფარისეველთა და სადუკეველთა საფუარს?“
12 მაშინღა მიხვდნენ, რომ იგი ეუბნებოდა, მორიდებოდნენ
არა პურის საფუარს, არამედ ფარისეველთა და სადუკეველთა
მოძღვრებას.

## პეტრე შეიცნობს ქრისტეს ღვთის ძედ

13 ფილიპეს კესარიის მხარეს რომ მიდიოდნენ, იესომ ჰკითხა
თავის მოწაფეებს: „რას ამბობს ხალხი, ვინ არისო კაცის ძე?“
დან.7,13-14. მარ.8,27. ლუკ.9,18.
14 მათ უთხრეს: „ზოგი ამბობს იოანე ნათლისმცემელიაო,
ზოგი – ელიაო და ზოგი – იერემია ან ერთი
წინასწარმეტყველთაგანიო.“
15 უთხრა მათ: „თქვენ კი რას იტყვით: ვინა ვარ მე?“
16 სიმონ-პეტრემ უთხრა მას პასუხად: „შენა ხარ ქრისტე, ძე
ცოცხალი ღვთისა.“ მათ.14,33. მარ.8,29. ლუკ.9,20. იოან.6,69.

17 მიუგო მას პასუხად იესომ: „ნეტარ ხარ შენ, სიმონ იონას
ძევ, ვინაიდან შენ ეს გამოგიცხადა არა ხორცმა და სისხლმა,
არამედ მამაჩემმა, რომელიც ზეცაშია. მათ.11,25,27.
18 მეც გეუბნები შენ: შენა ხარ პეტრე და ამ კლდეზედ
ავაშენებ ჩემს ეკლესიას და მას ვერ დაძლევს ჯოჯოხეთის
ბჭენი. ლუკ.22,31-32. 1პეტ.2,4. 1კორ.3,11.
19 მოგცემ შენ ცათა სასუფევლის გასაღებებს და, რასაც
შეჰკრავ დედამიწაზე, ზეცაშიც შეკრული იქნება, ხოლო რასაც
გახსნი დედამიწაზე, გახსნილი იქნება ზეცაშიც.“ მათ.18,18. იოან.20,23.
20 მაშინ გააფრთხილა მოწაფეები, არავისთვის გაემხილათ,
რომ ის ქრისტეა. მარ.8,30.
21 მას შემდეგ დაიწყო იესომ გამხელა თავისი მოწაფეები-
სათვის, რომ უნდა წასულიყო იერუსალიმს და ტანჯულიყო
მღვდელმთავრებისა და მწიგნობრებისაგან, მოკლული ყოფილიყო
და მესამე დღეს აღმდგარიყო.
22 პეტრემ გაიხმო იგი, არწმუნებდა: „შეიწყალე თავი, უფალო!“
23 ის კი მიუბრუნდა პეტრეს და უთხრა: „მომცილდი სატა-
ნავ! ჩემი საცდური ხარ, ვინაიდან ფიქრობ არა იმაზე, რაც
ღვთიურია, არამედ იმაზე, რაც ადამიანურია.“ რომ.8,7.

## იესო მოუწოდებს თავის მიმდევრებს

24 მაშინ თავის მოწაფეებს უთხრა იესომ: „ვისაც უნდა, რომ
მომყვეს, უარყოს თავისი თავი, აიღოს თავისი ჯვარი და გამო-
მყვეს. მათ.10,38. მარ.8,34. ლუკ.14,27.
25 ვინაიდან ვისაც სურს თავის სულს გაუფრთხილდეს, ის
დაკარგავს მას; ხოლო ვინც ჩემი გულისთვის დაკარგავს სულს,
ის მოიპოვებს მას.
26 რა სარგებლობა აქვს ადამიანს, თუნდაც მთელი ქვეყანა
შეიძინოს, თავისი სული კი დაკარგოს? ან რას გაიღებს ადა-
მიანი თავისი სულის სანაცვლოდ?
27 ვინაიდან მოვა კაცის ძე თავისი მამის დიდებით, თავის
ანგელოზებთან ერთად, და მაშინ მიუზღავს თითოეულ კაცს
მისი ნამოქმედარის მიხედვით.
ფსალ.61,13. ზაქ.14,5. მათ.25.31. რომ.2,6. გამოცხ.19,14.
28 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: არიან ზოგიერთები აქ
მდგომთაგან, რომლებიც არ იგემებენ სიკვდილს, სანამ არ იხი-
ლავენ კაცის ძეს, თავის სასუფეველში მომავალს.“ მარ.9,1. ლუკ.9,27.

# თ ა ვ ი 17

## ფერისცვალება

1 **ექვსი** დღის შემდეგ წაიყვანა იესომ პეტრე, იაკობი და
მისი ძმა იოანე, და აიყვანა ისინი მაღალ მთაზე განმარტოებით.
მარ.9,2. ლუკ.9,28.

2 და ფერი იცვალა მათ წინაშე: გაბრწყინდა მისი სახე მზე-
სავით, ხოლო მისი სამოსელი ნათელივით გასპეტაკდა.
3 და აჰა, გამოეცხადნენ მათ მოსე და ელია, მასთან მოსაუ-
ბრენი.
4 უთხრა პეტრემ იესოს: „უფალო, რა კარგია ჩვენთვის აქ
ყოფნა. თუ გნებავს, გავაკეთებ აქ სამ კარავს: ერთი შენ, ერთი
მოსეს და ერთიც ელიას."
5 ის ჯერ კიდევ ლაპარაკობდა, რომ, აჰა, ნათელმა ღრუ-
ბელმა დაჩრდილა ისინი, და აჰა, ამბობს ხმა ღრუბლიდან: „ეს
არის ჩემი საყვარელი ძე, რომელიც მოვიწონე მე. მას
უსმინეთ!" 2შჯ.18,15. მათ.3,17. ლუკ.3,22.
6 ეს რომ ესმათ მოწაფეებს, პირქვე დაემხნენ და ძალიან
შეეშინდათ.
7 იესო მიუახლოვდა, და შეეხო მათ და უთხრა: „წამოდექით
და ნუ გეშინიათ."
8 თვალი რომ აახილეს, ვეღარავინ დაინახეს, გარდა იესოსი.
9 როცა ისინი მთიდან ჩამოდიოდნენ, იესომ უბრძანა მათ და
უთხრა: „არავის არაფერი მოუყვეთ ამ ხილვაზე, ვიდრე ძე
კაცისა მკვდრეთით არ აღდგება."
10 ჰკითხეს მას მოწაფეებმა: „რატომ ამბობენ მწიგნობრები,
პირველად ელია უნდა მოვიდესო?" მათ.11,14. მარ.9,11.
11 ხოლო მან მიუგო პასუხად: „ელია ნამდვილად მოვა და
აღადგენს ყოველივეს.
12 მაგრამ თქვენ გეუბნებით, რომ ელია უკვე მოვიდა, მაგრამ
ვერ იცნეს იგი და ისე მოექცნენ, როგორც უნდოდათ; კაცის
ძესაც ასევე მოელის მათგან ტანჯვა."
13 მაშინ მიხვდნენ მოწაფეები, რომ ის იოანე ნათლისმცე-
მელზე ელაპარაკებოდა.

## მთვარეულის განკურნება

14 როცა ისინი ხალხთან მივიდნენ, ერთი კაცი მიუახლოვდა
და მუხლი მოიდრიკა მის წინაშე მარ.9,17. ლუკ.9,38.
15 და უთხრა: „უფალო! შეიწყალე ჩემი ძე. მთვარეულია და
ძლიერ იტანჯება, ვინაიდან წარამარა ცეცხლში და წარამარა
კიდევ წყალში ვარდება."
16 მივუყვანე იგი შენს მოწაფეებს, მაგრამ მათ ვერ შეძლეს
მისი განკურნება.
17 იესომ მიუგო მას პასუხად: „ჰოი, ურწმუნო და უკუ-
ღმართო მოდგმავ! როდემდე ვიქნები თქვენთან? როდემდე
მოგითმენთ თქვენ? აქ მომგვარეთ იგი!"
18 შერისხა იგი იესომ მოყვანისთანავე და ეშმაკი გამოვიდა
მისგან. იმ საათშივე განიკურნა ყმაწვილი.
19 მაშინ განმარტოებით მიუახლოვდნენ მოწაფეები იესოს და
უთხრეს: „ჩვენ რაღატომ ვერ შევძელით მისი განდევნა?"

20 ხოლო მან უთხრა მათ: „თქვენი მცირე რწმენის გამო.
ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: მდოგვის მარცვლისოდენა
რწმენა რომ გქონდეთ და უთხრათ ამ მთას: აქედან იქით გადა-
დიო, იგი გადავა, და არაფერი იქნება თქვენთვის შეუძლებელი.
მათ.21.21. მარ.9.23:11.23. ლუკ.17.6.
21 ეს მოდგმა კი მხოლოდ ლოცვითა და მარხვით განიდე-
ვნება.“ მარ.9.29.
22 გალილეაში ყოფნისას უთხრა მათ იესომ: „კაცის ძე გადა-
ცემული იქნება კაცთა ხელში. ლუკ.9.22;24.7.
23 მოკლავენ მას და მესამე დღეს აღდგება.“ ისინი მეტი-
სმეტად შეწუხდნენ.

## ტაძრის ხარკის გადახდის შესახებ

24 კაპერნაუმში მისვლისას მივიდნენ პეტრესთან დიდრაქმის
ამკრებნი და უთხრეს: „თქვენი მოძღვარი ხომ არ გადაიხდის
დიდრაქმას?“
25 მან უთხრა: კიო. როცა ის სახლში შევიდა, იესომ დაა-
სწრო და უთხრა: „რას ფიქრობ, სიმონ, მიწიერი მეფენი ვისგან
იღებენ ხარკს ან ბაჟს – თავიანთ ძეთაგან თუ უცხოთაგან?“
26 როცა თქვა: უცხოთაგანო, იესომ უთხრა მას: „აბა, ძენი
თავისუფლები ყოფილან.
27 მაგრამ, ისინი რომ არ ვაცდუნოთ, წადი ზღვაზე, ისროლე
ანკესი და პირველი თევზი, რომელიც მოხვდეს, ამოიყვანე,
გაუღე პირი და შიგ იპოვი სტატირს. წამოიღე იგი, მიეცი
ჩემთვის და შენთვის.“

# თ ა ვ ი 18

## როგორც ბავშვები

1 იმ დროს მივიდნენ მოწაფეები იესოსთან და უთხრეს:
„ვინ უფრო დიდია ცათა სასუფეველში?“
2 იესომ დაუძახა ბავშვს და ჩააყენა მათ შუა. მარ.9.36.
3 უთხრა: „ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: თუ არ მოიქცე-
ვით და არ იქნებით, როგორც ბავშვები, ვერ შეხვალთ ცათა
სასუფეველში.
4 ამრიგად, ვინც თავს დაიმდაბლებს. როგორც ეს ბავშვი.
ის იქნება უდიდესი ცათა სასუფეველში. მარ.10,14. 1კორ.14.20.
5 ვინც მიიღებს ერთ ასეთ ბავშვს ჩემი სახელით, მე მიმი-
ღებს.
6 ხოლო ვინც ერთს ამ მცირეთაგანს, რომელსაც ჩემი სწამს,
აცდუნებს, მისთვის აჯობებდა წისქვილის ქვა დაეკიდათ
კისერზე და ზღვის უფსკრულში ჩაეძირათ. მარ.9.42. ლუკ.17.1.
7 ვაი წუთისოფელს ცდუნებებისაგან, ვინაიდან ცდუნებები

უნდა მოვიდეს, მაგრამ ვაი იმ კაცს, ვისგანაც მოდის ცდუნება.
1კორ.11,19.
8 თუ გაცდუნებს შენი ხელი ან შენი ფეხი, მოიკვეთე და გადააგდე შენგან. გიჯობს დასახიჩრებული ან კოჭლი შეხვიდე სიცოცხლეში, ვიდრე ორი ხელით ან ორი ფეხით იქნე ჩაგდებული საუკუნო ცეცხლში. მარ.9,43.
9 თუ გაცდუნებს შენი თვალი, ამოითხარე და გადააგდე შენგან. გიჯობს ცალი თვალით შეხვიდე ცხოვრებაში, ვიდრე ორი თვალი გქონდეს და ჩაგდებულ იქნე ცეცხლოვან გეენაში.
2შჯ.13,6. მათ.5,29.
10 შეხედეთ, აბუჩად არ აიგდოთ არც ერთი ამ მცირეთაგანი. გეუბნებით თქვენ, რომ მათი ანგელოზები ზეცაში ყოველთვის ხედავენ ჩემი ზეციერი მამის სახეს. ფსალ.33,8. ებრ.1,14.
11 ვინაიდან კაცის ძე დაღუპულის სახსნელად მოვიდა.
მარ.10,6. ლუკ.9,56.

## გზააბნეული ცხვარი

12 „რა გგონიათ თქვენ, კაცს რომ ასი ცხვარი ჰყავდეს და ერთ მათგანს გზა რომ აებნას, განა მთებში არ მიატოვებს ოთხმოცდაცხრამეტს და არ წავა გზააბნეულის მოსაძებნად?
ლუკ.15,4.
13 თუ მოხდება და იპოვის მას, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ, უფრო მეტად გაიხარებს მასზე, ვიდრე ოთხმოცდაცხრამეტზე, რომლებსაც გზა არ აბნევიათ.
14 ასევე არა აქვს სურვილი თქვენს ზეციერ მამას, რომ დაიღუპოს ერთი ამ მცირეთაგანი.

## შემცოდე ძმა

15 „ხოლო თუ შენი ძმა შესცოდავს, მიდი და ამხილე იგი, როცა მარტონი იქნებით. თუ გაგიგონებს, შეგიძენია შენი ძმა.
ლევ.19,17. ლუკ.17,3. იაკ.5,19–20.
16 ხოლო თუ არ გაგიგონებს, წაიყოლე კიდევ ერთი ან ორი სხვა, რათა ორი ან სამი მოწმის პირით დამტკიცდეს ყოველი სიტყვა. 2შჯ.17,6;19,15. იოან.8,17. 2კორ.13,1. ებრ.10,28.
17 თუ არც მათ გაუგონებს, ეკლესიას უთხარი. თუ არც ეკლესიას გაუგონებს, მაშინ იყოს იგი შენთვის, როგორც წარმართი და მებაჟე.
18 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: რასაც დედამიწაზე შეკრავთ, ზეცაშიც შეკრული იქნება. ხოლო რასაც გახსნით დედამიწაზე, გახსნილი იქნება ზეცაშიც. მათ.16,19. იოან.20,23.

## სადაც ორი ან სამი შეიკრიბება ჩემი სახელით

19 „ასევე ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: თუ ორნი თქვე-

ნვან შეთანხმდებიან დედამიწაზე, ითხოვონ ნებისმიერი რამ,
მიეცემათ მათ ჩემი მამისაგან, რომელიც ზეცაშია.
20 ვინაიდან, სადაც ორი ან სამია შეკრებილი ჩემი სახელით,
მეც იქა ვარ მათ შორის.“

### მოწყალე მეფე და უმოწყალო მონა

21 მაშინ მივიდა მასთან პეტრე და უთხრა: „უფალო!
რამდენჯერ უნდა მივუტევო ჩემს ძმას, ჩემს წინააღმდეგ რომ
შესცოდოს? შვიდჯერ?“ ლუკ.17,4.
22 უთხრა მას იესომ: „მე არ გეუბნები, შვიდჯერ-მეთქი,
არამედ სამოცდაათგზის შვიდჯერ.“
23 ამიტომ ჰგავს ცათა სასუფეველი მეფეკაცს, რომელმაც
მოისურვა თავისი მონებისათვის ანგარიშის გასწორება.
24 როცა დაიწყო ანგარიში, წარუდგინეს მას ერთი, რომელ-
საც ათი ათასი ტალანტი ემართა მისი.
25 და რაკი არაფერი გააჩნდა, რომ გადაეხადა, ბატონმა
ბრძანა გაეყიდათ იგი, მისი ცოლი, შვილები და ყოველივე, რაც
რამ ებადა, და გადაეხადა.
26 მაშინ მონა დაემხო პირქვე, თაყვანი სცა და უთხრა:
სულგრძელი იყავ ჩემს მიმართ და ყველაფერს გადაგიხდიო.
27 ბატონს შეებრალა ის მონა, გაუშვა და ვალიც აპატია.
28 ამ მონამ გამოსვლისთანავე იპოვა ერთი თავისი ამხანაგი
მონა, რომელსაც მისი ასი დინარი ემართა, დაიჭირა, ყელში
სწვდა და უთხრა: გადამიხადე, რაც გმართებსო.
29 პირქვე დაემხო ამხანაგი მონა, შეევედრა და უთხრა:
სულგრძელი იყავ ჩემს მიმართ და ყველაფერს გადაგიხდიო.
30 მაგრამ მან არ ინდომა, არამედ წავიდა და ჩააგდო იგი
საპყრობილეში, ვიდრე ვალს გადაუხდიდა.
31 მისმა ამხანაგმა მონებმა რომ ნახეს რაც მოხდა, შეწუხდნენ,
მივიდნენ თავიანთ ბატონთან, და აუწყეს ყოველივე მომხდარი.
32 მაშინ დაიბარა იგი მისმა ბატონმა და უთხრა: ‘ბოროტო
მონავ! რაკი მთხოვე, მე მთელი ვალი გაპატიე.
33 განა შენ არ გეკადრებოდა, შეგეწყალებინა შენი ამხანაგი
მონა, როგორც მე შენ შეგიწყალე?’
34 განრისხდა ბატონი და გადასცა იგი მტანჯველებს, ვიდრე
მთელ თავის ვალს გადაიხდიდა.
35 ასევე მოგექცევათ თქვენ ჩემი ზეციერი მამა, თუ ყოველი
თქვენგანი გულით არ მიუტევებს თავის ძმას მის შეცოდებებს.“

## თ ა ვ ი 19

### საბაბი გაყრისათვის

1 **ეს** სიტყვები რომ დაასრულა იესომ, წავიდა გალილეიდან
და მივიდა იუდეის საზღვრებში, იორდანეს გაღმა. მარ.10,1.

2 დიდძალი ხალხი მისდევდა და კურნავდა მათ იქ.
3 მაშინ მივიდნენ მასთან ფარისეველნი და გამოსაცდელად ჰკითხეს: „თუ არის ნებადართული კაცისათვის გაუშვას ცოლი ყოველგვარი მიზეზით?“
4 ხოლო მან უთხრა პასუხად: „ნუთუ არ წაგიკითხავთ, რომ შემოქმედმა დასაბამიდან მამაკაცად და დედაკაცად შექმნა ისინი? დაბ.1,27. მარ.10,6.
5 და თქვა: 'ამიტომ მიატოვებს კაცი მამას და დედას, მიეწებება თავის ცოლს და ორნი იქნებიან ერთ ხორცად.'
დაბ.2,24. მარ.10,7-8. 1კორ.6,16. ეფს.5,31.
6 ამრიგად, ისინი უკვე ორნი კი აღარ არიან, არამედ ერთი ხორცი. ამიტომ ვინც ღმერთმა შეაუღლა, კაცი ნუ დააშორებს მათ.“
7 უთხრეს მას: „აბა, მოსემ რაღატომ დადო მცნებად გაყრილობის მოწმობის მიცემა და გაშვება?“ 2შჯ.24,1. მათ.5,31.
8 უთხრა მათ: „მოსემ თქვენი გულქვაობის გამო მოგცათ თქვენი ცოლების გაშვების ნება, დასაბამიდან კი ასე არ ყოფილა.
9 მაგრამ მე გეუბნებით თქვენ: ვინც თავის ცოლს გაუშვებს, სიძვის მიზეზის გარეშე და სხვას შეირთავს, მრუშობს.“
მათ.5,32. მარ.10,11. ლუკ.16,18.
10 უთხრეს მას მოწაფეებმა: „თუკი ასეთი მიზეზი აქვს კაცს ქალის მიმართ, უმჯობესია არ შეირთოს ცოლი.“
11 უთხრა მათ: „ყველა ვერ შეითვისებს ამ სიტყვას, არამედ ვისაც მიცემული აქვს.
12 ვინაიდან არიან საჭურისნი, რომელნიც თავიანთი დედის მუცლიდან იშვნენ ასეთებად, და არიან საჭურისნი, რომელნიც ადამიანებმა დაასაჭურისეს; არიან საჭურისნი, რომელთაც თვითონ დაისაჭურისეს თავი ცათა სასუფევლისათვის. ვისაც შეუძლია შეთვისება, შეითვისოს.“ ეს.56,3. 1კორ.7,7.

## იესო ლოცავს ბავშვებს

13 მაშინ მოიყვანეს მასთან ბავშვები, რომ ხელი დაედო და ელოცა მათთვის, მოწაფეები კი კიცხავდნენ მათ.
მარ.10,13. ლუკ.18,15.
14 ხოლო იესომ უთხრა: „გამოუშვით ბავშვები და ნუ აბრკოლებთ მათ ჩემთან მოსასვლელად, ვინაიდან მაგათნაირებისაა ცათა სასუფეველი.“ მათ.18,3.
15 დაადო მათ ხელი და წავიდა იქიდან.

## საუკუნო სიცოცხლე. მდიდარი ჭაბუკი

16 აჰა, მივიდა მასთან ვიღაც და უთხრა: „მოძღვარო, რა სიკეთე ვქნა, რომ საუკუნო სიცოცხლე მქონდეს?“
მარ.10,17. ლუკ.18,18.

17 ხოლო მან უთხრა მას: „სიკეთეზე რად მეკითხები? კეთილი
მხოლოდ ერთია. ხოლო თუ სიცოცხლეში შესვლა გინდა, დაი-
ცავი მცნებანი.“ იაკ.1,17.
18 ჰკითხა მას: „რომელნი?“ ხოლო იესომ უთხრა მას: „არა
კლა, არ იმრუშო, არ იპარო, არ გამოხვიდე ცრუ მოწმედ.
გამოს.30,13. ლევ.19,18. 2შჯ.5,17.
19 პატივი ეცი მამას და დედას და შეიყვარე მოყვასი შენი,
ვითარცა თავი შენი.“
20 ჭაბუკმა უთხრა მას: „ყოველივე ამას ვიცავდი. რაღა მაკ-
ლია კიდევ?“
21 უთხრა მას იესომ: „თუ გინდა, რომ სრულყოფილი იყო,
წადი, შენი ქონება გაყიდე და მიეცი ღარიბებს და გექნება
საუნჯე ზეცაში. მერე მოდი და გამომყევი.“
22 ეს სიტყვა რომ მოისმინა ჭაბუკმა, დაღონებული
განშორდა, ვინაიდან ბევრი ქონება ჰქონდა.
23 იესომ კი უთხრა თავის მოწაფეებს: „ჭეშმარიტად გეუ-
ბნებით თქვენ: ძნელია მდიდრისათვის ცათა სასუფეველში
შესვლა.
24 კიდევ გეუბნებით თქვენ: უმალ აქლემი გაძვრება ნემსის
ყუნწში, ვიდრე მდიდარი შევა ღვთის სასუფეველში.“
25 ეს რომ მოისმინეს, ძალიან გაუკვირდათ მის მოწაფეებს,
და თქვეს: „აბა, ვიღას შეუძლია გადარჩენა?“
26 გადახედა მათ იესომ და უთხრა: „კაცთაგან ეს შეუძლე-
ბელია, ხოლო ღვთისაგან ყოველივე შესაძლებელია.“
27 მაშინ პეტრემ უთხრა მას პასუხად: „აჰა, ჩვენ ყოველივე
მივატოვეთ და გამოგყევით. რა გვექნება?“ მარ.10,28. ლუკ.18,28.
28 ხოლო იესომ უთხრა მათ: „ჭეშმარიტად გეუბნებით, რომ
ვინც მე გამომყევით, მეორედ შობისას, როცა კაცის ძე თავისი
დიდების ტახტზე დაჯდება, თქვენც დასხდებით თორმეტ
ტახტზე ისრაელის თორმეტი ტომის განსაკითხავად. ლუკ.22,30.
29 ყველა, ვინც მიატოვა სახლები, ან ძმები, ან დები, ან მამა,
ან დედა, ან შვილები, ან ყანები, ჩემი სახელის გულისათვის,
ასმაგად მიიღებს და საუკუნო სიცოცხლეს დაიმკვიდრებს.
30 მაგრამ ბევრნი პირველნი უკანასკნელნი იქნებიან, ხოლო
უკანასკნელნი – პირველნი. მარ.10,31. ლუკ.13,30.

## თ ა ვ ი 20

### იგავი ვენახის მუშაკებზე და მათ საზღაურზე

1 „**ვინაიდან** სასუფეველი ცათა წააგავს ადამიანს – სახლის
პატრონს, რომელიც დილაადრიან გავიდა თავის ვენახში
მუშაკთა დასაქირავებლად. მათ.21,33.

2 მუშაკებს დღეში თითო დინარად მოურიგდა და გაი-
სტუმრა თავის ვენახში.
3 მესამე საათი იქნებოდა, რომ გავიდა და დაინახა სხვები,
ბაზარში უქმად მდგარნი.
4 უთხრა მათ: წადით თქვენც ჩემს ვენახში და რაც გერგე-
ბათ, მოგცემთო, და ისინიც წავიდნენ.
5 კიდევ გავიდა მეექვსე და მეცხრე საათზე, და ასევე
მოიქცა.
6 გავიდა მეთერთმეტე საათზე, ნახა სხვა უქმად მდგომნი და
უთხრა მათ: 'რატომ დგახართ აქ მთელ დღეს უქმად?'
7 უთხრეს მას: 'იმიტომ, რომ არავინ დაგვიქირავა.' უთხრა
მათ: 'წადით ვენახში და რაც გერგებათ, მოგცემთ.'
8 რომ მოსაღამოვდა, ვენახის პატრონმა უთხრა თავის გამ-
გებელს: 'დაუძახე მუშაკებს და გადაუხადე ქირა, უკანასკნე-
ლიდან პირველამდე.'
9 მივიდნენ მეთერთმეტე საათზე დაქირავებულნი და მიიღეს
თითო დინარი.
10 პირველად მოსულებმა კი იფიქრეს, მეტს მივიღებთო,
მაგრამ იმათაც თითო დინარი მიიღეს.
11 როცა მიიღეს, ბუზღუნი დაუწყეს სახლის პატრონს.
12 ამბობდნენ: 'ამ უკანასაკნელებმა მხოლოდ ერთი საათი
წაიმუშავეს და შენ ისინი ჩვენ გაგვიტოლე, ვინც დღის სიმძიმე
და სიცხე დავითმინეთ.'
13 მან კი ერთ მათგანს მიუგო პასუხად: 'მეგობარო, არ
გაწყენინებ. განა დინარად არ მომირიგდი?
14 აიღე შენი გასამრჯელო და წადი; მე კი მინდა, ამ უკანა-
სკნელსაც იგივე მივცე, რაც შენ.
15 ნუთუ არა მაქვს უფლება, რაც მე მეკუთვნის, ჩემი ნები-
სამებრ მოვიხმარო? იქნებ შენს თვალს შურს, კეთილი რომ
ვარ?'
16 ასე იქნებიან უკანასკნელნი პირველნი და პირველნი – უკა-
ნასკნელნი, ვინაიდან წვეული ბევრია, რჩეული კი – ცოტა."
მათ.19,30;22,14.

## წინასწარმეტყველება იესოს სიკვდილზე

17 იერუსალიმს რომ ადიოდა, იესომ თან გაიყოლა თორმეტნი
განცალკევებით და უთხრა მათ გზაში:
18 „აჰა, ჩვენ ავდივართ იერუსალიმს და კაცის ძე გადაეცემა
მღვდელმთავრებსა და მწიგნობართ, და სასიკვდილო მსჯავრს
დასდებენ მას. მარ.10,33. ლუკ.18,31.
19 გადასცემენ მას წარმართებს, რომ შეაგინონ, გაშოლტონ
და ჯვარს აცვან, და მესამე დღეს აღდგება." იოან.18,31.
20 მაშინ მივიდა მასთან ზებედეს ძეთა დედა, თავის ვაჟებთან
ერთად, თაყვანისცემით და რაღაცას ეხვეწებოდა მას. მარ.10.35.

21 ჰკითხა მას: „რა გინდა?“ უთხრა: „რომ ეს ჩემი ორი ძე
დაჯდეს ერთი შენს მარჯვნივ და მეორე შენს მარცხნივ შენს
სასუფეველში.“
22 მიუგო იესომ პასუხად: „არ იცით, რას ითხოვთ. განა
შეგიძლიათ იმ სასმისის შესმა, რომელსაც მე შევსვამ?“ ხოლო
მათ უთხრეს: „შეგვიძლია.“ მათ.26,39.42.
23 უთხრა მათ: „ჩემს სასმისს შესვამთ, მაგრამ ჩემს მარ-
ჯვნივ და მარცხნივ დაჯდომის ნებართვა ჩემგან არ არის,
არამედ ვისთვისაც გამზადებულია მამაჩემის მიერ.“
24 ეს რომ იმ ათმა გაიგონა, გული მოუვიდათ ორ ძმაზე.
მარ.10,41. ლუკ.22,24.
25 იესომ კი მოიხმო ისინი და უთხრა: „თქვენ იცით, რომ
წარმართთა მთავარნი ბატონობენ მათზე და დიდებულნი
ხელმწიფებას იყენებენ მათზე,
26 მაგრამ თქვენს შორის ასე ნუ იქნება, არამედ, ვისაც
თქვენ შორის სურს დიდი იყოს, ის თქვენი მსახური იყოს.
27 ვისაც თქვენს შორის სურს პირველი იყოს, ის თქვენი
მონა იყოს.
28 ისევე, როგორც კაცის ძე არ მოსულა იმისათვის, რომ
ემსახურონ, არამედ იმისათვის, რომ თავად მოემსახუროს და
თავი შესწიროს მრავალთა გამოსასყიდად.“
მათ.26,28. იოან.11,51. ფილ.2,7-8.

## ორი ბრმის განკურნება

29 როცა ისინი იერიხონიდან გამოდიოდნენ, დიდძალი ხალხი
მისდევდა მას. მარ.10,46. ლუკ.18,35.
30 და აჰა, ორი ბრმა იჯდა გზის პირას და როდესაც გაი-
გონეს, იესო აქეთ მოდისო, აყვირდნენ და ამბობდნენ: „შეგვი-
წყალე ჩვენ, უფალო, დავითის ძეო!“ მათ.9,27.
31 ხალხი კი უწყრებოდა მათ და აჩუმებდა. ხოლო ისინი
უფრო მეტად აყვირდნენ და ამბობდნენ: „შეგვიწყალე, უფალო,
დავითის ძეო!“
32 იესო შეჩერდა, დაუძახა მათ და უთხრა: „რა გინდათ, რომ
გაგიკეთოთ?“
33 უთხრეს მას: „თვალები რომ აგვეხილოს, უფალო.“
34 შეებრალა იესოს ისინი და შეეხო მათ თვალებს. მყისვე
აეხილათ და გაჰყვნენ მას.

# თ ა ვ ი 21

## იესოს შესვლა იერუსალიმში

1 **როცა** იერუსალიმს მიუახლოვდნენ და ბეთფაგეში მივი-
დნენ, ზეთისხილის მთასთან, მაშინ იესომ გაგზავნა ორი
მოწაფე. მარ.11,1. ლუკ.19,29.

2 უთხრა მათ: „წადით სოფელში, რომელიც თქვენს წინაა და
მაშინვე იპოვით დაბმულ ვირს ჩოჩორთან ერთად. აუშვით და
მომიყვანეთ.
3 თუ ვინმე რამეს გეტყვით, უთხარით: უფალს სჭირდება-
თქო და მაშინვე გამოგატანთ მათ.“
4 ყოველივე ეს მოხდა, რათა აღსრულებულიყო წინასწარ-
მეტყველის მიერ ნათქვამი, რომელიც ამბობს:
5 უთხარით სიონის ასულს: „აჰა, შენი მეფე შენთან მოდის,
მშვიდი, მჯდომი ვირსა და ჩოჩორზე, სახედრის ნაშიერზე.“
ეს.62,11. ზაქ.9,9. იოან.12,15.
6 მოწაფეები წავიდნენ და ისე მოიქცნენ, როგორც იესომ
უბრძანა.
7 მოჰგვარეს მას ვირი და ჩოჩორი, დაუფინეს ზედ თავიანთი
სამოსლები და დაჯდა მათზე. მარ.11,7.
8 დიდძალი ხალხი თავის სამოსელს უფენდა გზაზე. სხვები
კი ხეებიდან რტოებს ჭრიდნენ და გზაზე უფენდნენ. იოან.12,13.
9 ხოლო ხალხი, წინ რომ უძღვოდა და უკან მისდევდა,
შესძახოდა: „ოსანა დავითის ძეს! კურთხეულია უფლის სახელით
მომავალი! ოსანა, მაღალთა შინა!“ ფსალ.117,26. მარ.11,10. ლუკ.19,38.
10 როცა ის შევიდა იერუსალიმში, მთელი ქალაქი შეიძრა და
ამბობდნენ: ეს ვინ არისო?
11 ხალხი კი ამბობდა: „ეს იესოა, წინასწარმეტყველი გალი-
ლეის ნაზარეთიდან.“

## ტაძრის გაწმედა. ბრმებისა და კოჭლების განკურნება

12 შევიდა იესო ტაძრად და გამორეკა ყველა გამყიდველი და
მყიდველი, ვინც ტაძარში იყო, გადააყირავა მეკერმეთა ტაბლები
და მტრედების გამყიდველთა სკამები. მარ.11,15. ლუკ.19,45. იოან.2,14.
13 უთხრა მათ: „დაწერილია: ‘ჩემი სახლი სამლოცველო სახ-
ლად იწოდება,’ თქვენ კი ავაზაკთა ბუნაგად გიქცევიათ იგი!“
ეს.56,7. იერ.7,11. მარ.11,17. ლუკ.19,46.
14 მივიდნენ მასთან ტაძარში ბრმები და კოჭლები და მან
განკურნა ისინი.
15 როცა მღვდელმთავრებმა და მწიგნობრებმა დაინახეს
სასწაული, რომელიც მან მოახდინა, და ბავშვები, რომელნიც
ტაძარში იძახდნენ და ამბობდნენ: ოსანა დავითის ძესო! გული
მოუვიდათ.
16 უთხრეს მას: „თუ გესმის, რას ამბობენ ისინი?“ იესომ კი
უთხრა მათ: „ჰო! ნუთუ არასოდეს წაგიკითხავთ: ‘ჩვილთა და
ძუძუმწოვართა პირით დაიმკვიდრე დიდება.’“ ფსალ.8,3.
17 დატოვა ისინი, გავიდა ქალაქიდან ბეთანიაში და ღამე იქ
გაათია.

## ლეღვის ხის გახმობა

18 განთიადისას, ქალაქში რომ ბრუნდებოდა, მოშივდა.
19 გზაზე ერთი ლეღვი დაინახა, მივიდა ახლოს და ვერაფერი
იპოვა ზედ, გარდა ფოთლებისა, და უთხრა მას: „ნუღარასდროს
გამოგეღოს ნაყოფი უკუნისამდე.“ და მყისვე გახმა ლეღვი.
მარ.11,13.
20 დაინახეს ეს მოწაფეებმა, გაუკვირდათ და თქვეს: „რა
უცბად გახმა ეს ლეღვი!“
21 მიუგო მათ იესომ პასუხად: „ჭეშმარიტად გეუბნებით
თქვენ: თუ რწმენა გექნებათ და არ დაეჭვდებით, მარტო იმას
კი არ გააკეთებთ, რაც ამ ლეღვს დაემართა, არამედ ამ მთასაც
რომ უთხრათ, აიწიე და ზღვაში ჩავარდიო, ასე მოხდება.
მათ.17,20. ლუკ.17,6. იაკ.1,6.
22 ყველაფერს, რასაც ლოცვაში რწმენით ითხოვთ, მიიღებთ.“
მათ.7.7. მარ.11,24. იოან.14,13.

## რომელი ხელმწიფებით

23 როცა ტაძარში შევიდა და ასწავლიდა, მივიდნენ მასთან
მღვდელმთავრები და ხალხის უხუცესნი და უთხრეს მას:
„რომელი ხელმწიფებით აკეთებ ამას, ან ვინ მოგცა შენ ეს
ხელმწიფება?“ მათ.7,29. მარ.11,28. ლუკ.20,1-2.
24 მიუგო იესომ მათ პასუხად: „მეც გკითხავთ თქვენ ერთ
სიტყვას და თუ მიპასუხებთ, მაშინ მეც გეტყვით თქვენ,
რომელი ხელმწიფებით ვაკეთებ ამას.
25 საიდან იყო იოანეს ნათლისცემა: ზეციდან თუ კაცთაგან?“
ხოლო ისინი ერთმანეთში მსჯელობდნენ: „თუ ვიტყვით: ზეცი-
დანო, გვეტყვის, აბა, რატომ არ ერწმუნეთო მას?
26 თუ ვიტყვით: კაცთაგანო, ხალხისა გვეშინია, ვინაიდან
ყველას წინასწარმეტყველად მიაჩნია იოანე.“ მათ.14.5. მარ.6,20.
27 მიუგეს იესოს პასუხად: არ ვიცითო. მანაც უთხრა მათ:
„არც მე გეტყვით, რომელი ხელმწიფებით ვაკეთებ ამას.

## იგავი ორ შვილზე

28 „აბა, რა გგონიათ თქვენ? ერთ კაცს ორი შვილი ჰყავდა.
მივიდა პირველთან და უთხრა: ‘შვილო, წადი დღეს და იმუშავე
ვენახში.’
29 მან კი უპასუხა: ‘არ მინდა.’ ბოლოს კი ინანა და წავიდა.
30 მივიდა მეორესთან და იგივე უთხრა, მან კი პასუხად
უთხრა: ‘წავალ, ბატონო.’ მაგრამ არ წავიდა.
31 ამ ორთაგან რომელმა შეასრულა თავისი მამის ნება?“
მიუგეს მას: „პირველმა.“ უთხრა მათ იესომ: „ჭეშმარიტად გეუ-
ბნებით თქვენ, რომ მებაჟეები და მეძავები თქვენზე წინ
შევლენ ღვთის სასუფეველში. ლუკ.7,29.

32 ვინაიდან მოვიდა თქვენთან იოანე სიმართლის გზით და არ
ერწმუნეთ მას, ხოლო მებაჟეები და მეძავები ერწმუნენ. თქვენ
კი იხილეთ ეს და მაინც არ მოინანიეთ, რათა გერწმუნათ იგი.
ლუკ.3,12.

## იგავი ბოროტ მიწისმუშაკებზე

33 „მოისმინეთ სხვა იგავი: იყო ერთი სახლის პატრონი,
რომელმაც გააშენა ვენახი, გარს ღობე შემოავლო, შიგნით
საწნახელი ამოკვეთა და კოშკი ააგო, მიწისმუშაკთ ჩააბარა და
წავიდა. ფსალ.79,9. ქებ.8,11-12. ეს.5,1. იერ.2,21.
34 რთველი რომ მოახლოვდა, თავისი მონები გაუგზავნა
მიწისმუშაკთ მისი ნაყოფის მისაღებად.
35 მიწისმუშაკებმა შეიპყრეს მისი მონები, ერთნი სცემეს,
მეორენი დახოცეს და სხვა ჩაქოლეს. მათ.5,12:23,34,37.
36 კიდევ გაუგზავნა სხვა მონები, უწინდელზე მეტი; იმათაც
ასევე მოექცნენ.
37 ბოლოს თავისი ძე გაგზავნა მათთან და თქვა: ჩემი ძისა
მოერიდებათო.
38 მაგრამ მიწისმუშაკებმა ძე რომ დაინახეს, ერთმანეთს
უთხრეს: `ეს მემკვიდრეა; მოდით, მოვკლათ იგი და დავისაკუ-
თროთ მისი სამკვიდრებელი!' მათ.26,4:27,1.
39 შეიპყრეს იგი, გააგდეს ვენახის მიღმა და მოკლეს. ებრ.13,12.
40 აბა, როცა ვენახის პატრონი მოვა, რას უზამს ამ მიწისმუ-
შაკთ?"
41 მიუგეს მას: „ამ ბოროტულთ ბოროტად დახოცავს და
ვენახს გადასცემს სხვა მიწისმუშაკთ, რომლებიც ნაყოფს თავის
დროზე მისცემენ."
42 უთხრა მათ იესომ: „ნუთუ არასოდეს არ წაგიკითხავთ
წერილებში: 'ლოდი, რომელიც მშენებლებმა დაიწუნეს, ქვა-
კუთხედად იქცა. უფლისაგან მოხდა ეს და საოცარია ჩვენს
თვალში'? ფსალ.117,22-23. ეს.28,16. მარ.12,10. ლუკ.20,17. საქ.4,11.
43 ამიტომ გეუბნებით თქვენ, რომ წაგერთმევათ ღვთის სასუ-
ფეველი და მიეცემა ერს, რომელიც გამოიღებს მის ნაყოფს.
44 ის, ვინც ამ ლოდზე დაეცემა, დაილეწება; ხოლო ვისაც
დაეცემა, გასრესს." ეს.8,14. დან.2,44. 1პეტ.2,7. რომ.9,32.
45 მღვდელმთავრებმა და ფარისევლებმა იგავი რომ მოი-
სმინეს, მიხვდნენ, რომ მათზე ამბობდა.
46 ცდილობდნენ მის შეპყრობას, მაგრამ ხალხისა ეშინოდათ,
ვინაიდან წინასწარმეტყველად მიაჩნდათ იგი.

## თ ა ვ ი 22

### საქორწილო ნადიმი

1 **იესო** პასუხად კი ისევ იგავით ლაპარაკობდა და ეუბნე-
ბოდა მათ:

2 „ცათა სასუფეველი ჰგავს მეფე კაცს, რომელმაც თავის
ძეს ქორწილი გადაუხადა. იგ.9,1-6. ლუკ.14,16. გამოც.19,7.
3 გაგზავნა თავისი მონები ქორწილში მოწვეულთა დასაძახე-
ბლად, მაგრამ არ ისურვეს მოსვლა.
4 კვლავ გაგზავნა სხვა მონები და უთხრა: 'უთხარით
მოწვეულებს: აჰა, მოვამზადე ჩემი ვახშამი, ჩემი ხბორები და
ნასუქი საქონელი დაკლულია, ყველაფერი მზად არის, გვეწვიეთ
ქორწილში!'
5 მაგრამ მათ ყური არ უგდეს და ზოგი თავის ყანაში
წავიდა, ზოგი თავის სავაჭრო საქმეზე.
6 სხვებმა კი შეიპყრეს მისი მონები, შეურაცხყვეს და
დახოცეს.
7 ეს რომ მეფემ გაიგო, განრისხდა, გაგზავნა თავისი
ლაშქარი და ამოჟლიტა ის კაცისმკვლელნი, მათი ქალაქი კი
ცეცხლს მისცა. ლუკ.19,27.43.
8 მაშინ უთხრა მან თავის მონებს: 'ეს ქორწილი მზად არის,
მაგრამ მოწვეულები არ იყვნენ ღირსნი.
9 ამიტომ გადით გზაჯვარედინებზე და ყველა, ვინც შემო-
გხვდეთ, მოიწვიეთ ქორწილში.'
10 გავიდნენ მონები გზებზე და შეკრიბეს ყველა, ვინც კი
შემოხვდათ, ბოროტი თუ კეთილი, და საქორწილო დარბაზი
აივსო სტუმრებით.
11 მეფე შევიდა სტუმრების სანახავად და იქ დაინახა კაცი,
რომელსაც საქორწილო სამოსელი არ ეცვა.
12 უთხრა მას: 'მეგობარო, აქ როგორ შემოხვედი, საქორ-
წილო სამოსელი რომ არ გაცვია?' ის კი დუმდა.
13 მაშინ უთხრა მეფემ თავის მსახურებს: 'გაუკარით მაგას
ხელ-ფეხი და გადააგდეთ გარესკნელის ბნელში. იქ იქნება
მოთქმა და კბილთა ღრჭენა.'
14 ვინაიდან მოწვეული ბევრია, რჩეული კი ცოტა." მათ.20,16.

## კეისარს კეისრისა და ღმერთს ღვთისა

15 მაშინ ფარისევლები წავიდნენ და მოითათბირეს, როგორ
დაეჭირათ იგი სიტყვაში. მარ.12,13. ლუკ.20,20.
16 მიუგზავნეს მას თავისი მოწაფეები ჰეროდიანებთან ერთად
და უთხრეს: „მოძღვარო, ვიცით რომ ჭეშმარიტი ხარ, ჭეშმარი-
ტებით ასწავლი ღვთის გზას და არავის ერიდები, რადგან არ
უყურებ კაცთა გარეგნობას.
17 ჰოდა, გვითხარი ჩვენ: როგორ ფიქრობ, უნდა ვაძლიოთ
ხარკი კეისარს თუ არა?"
18 იესომ იცოდა რა მათი მზაკვრობა, უთხრა მათ: „რატომ
მცდით, თვალთმაქცნო?
19 მიჩვენეთ ხარკის მონეტა." და მიუტანეს მას დინარი.
20 უთხრა მათ: „ვისია ეს სახე და წარწერა?"

21 მათ თქვეს: „კეისრისა!“ მაშინ უთხრა მათ: „მიეცით კეი-
სრისა კეისარსა და ღვთისა – ღმერთსა!“ მარ.12,17. რომ.13,7.
22 ეს რომ გაიგონეს, გაუკვირდათ, მიატოვეს იგი და წავიდნენ.

## მკვდრეთით აღდგომაზე

23 იმ დღეს მივიდნენ მასთან სადუკეველნი, რომელნიც ამბო-
ბდნენ, აღდგომა არ არისო, და ჰკითხეს მას:
მარ.12,18. ლუკ.20,27. საქ.23,8.
24 „მოძღვარო! მოსემ თქვა: თუ ვინმე უშვილოდ მოკვდეს,
მისმა ძმამ უნდა შეირთოს მისი ცოლი და აღუდგინოსო თესლი
თავის ძმას. 2შჯ.25,5. მარ.12,19. ლუკ.20,28.
25 ჩვენთან შვიდი ძმა იყო. პირველმა შეირთო ცოლი და
მოკვდა, შთამომავალი არ ჰყავდა და თავისი ცოლი ძმას დაუ-
ტოვა.
26 ასევე მეორემაც, მესამემაც, მეშვიდემდე.
27 ყველას შემდეგ კი ქალიც მოკვდა.
28 ჰოდა, აღდგომას იმ შვიდიდან ვისი ცოლი იქნება იგი? ის
ხომ ყველას ჰყავდა.“
29 მიუგო იესომ მათ პასუხად: „ცდებით, ვინაიდან არც
წერილები იცით და არც ღვთის ძალა.
30 ვინაიდან აღდგომისას არც ცოლს ირთავენ, არც თხოვდე-
ბიან, არამედ არიან, როგორც ანგელოზები ცაში. 1კორ.15,44.
31 ხოლო მკვდართა აღდგომაზე ნუთუ არ წაგიკითხავთ
ღვთისაგან თქვენთვის თქმული:
32 ‘მე ვარ ღმერთი აბრაამისა, ღმერთი ისაკისა და ღმერთი
იაკობისა?’ ღმერთი მკვდრებისა კი არაა, არამედ ცოცხლებისა.“
გამოს.3,6. მარ.12,26. ლუკ.20,37.
33 ესმოდა ეს ხალხს და უკვირდა მისი მოძღვრება.

## უდიდეს მცნებაზე

34 ხოლო ფარისევლებმა გაიგეს, სადუკეველები გააჩუმაო, და
ერთად შეიკრიბნენ.
35 ერთმა მათგანმა, რჯულის მცოდნემ, გამოსაცდელად
ჰკითხა მას: მარ.12,28. ლუკ.10,25.
36 „მოძღვარო, რომელი მცნებაა დიდი რჯულში?“
37 ხოლო მან უთხრა მას: „‘შეიყვარე უფალი ღმერთი შენი
ყოვლითა გულითა შენითა და ყოვლითა სულითა შენითა და ყოვ-
ლითა გონებითა შენითა.’ 2შჯ.6,5. მიქ.6,8. მარ.12,29. ლუკ.10,27.
38 ეს არის პირველი და დიდი მცნება.
39 და მეორე ამის მსგავსი: ‘შეიყვარე მოყვასი შენი, ვითა-
რცა თავი შენი.’ ლევ.19,18. მათ.5,43. მარ.12,31.
40 ამ ორ მცნებაზე ჰკიდია მთელი რჯული და წინასწარმე-
ტყველნი.“

### იესო ეკითხება ფარისევლებს

41 როცა ფარისევლები შეიკრიბნენ, იესომ ჰკითხა მათ:
42 „რას ფიქრობთ თქვენ ქრისტეზე? ვისი ძეა იგი?“ მათ
უთხრეს: „დავითისა.“ მარ.12,35. ლუკ.20,41.
43 უთხრა მათ: „აბა როგორღა უწოდებს დავითი სულში მას
უფალს, როცა ამბობს:
44 ʽუთხრა უფალმა ჩემს უფალს: დაჯექი ჩემს მარჯვნივ,
ვიდრე დავამხობდე შენს მტრებს შენს ფერხთა სადგამადʼ?
ფსალ.109,1. ლუკ.20,42.
45 თუ დავითი უფალს უწოდებს მას, მისი ძე როგორღაა?“
46 ვერავინ შეძლო მისთვის სიტყვის მიგება. იმ დღიდან
მოკიდებული კითხვას ველარავინ უბედავდა.

## თ ა ვ ი 23

### იესო ამხილებს ფარისევლებს

1 **მაშინ** ელაპარაკა იესო ხალხს და თავის მოწაფეებს.
2 უთხრა: „მოსეს ტახტზე დასხდნენ მწიგნობარნი და ფარი-
სეველნი.
3 ამიტომ, ყველაფერი რის დაცვასაც ისინი გეტყვიან, შეას-
რულეთ და დაიცავით, ოღონდ მათ საქმეებს ნუ მიბაძავთ, ვინა-
იდან ისინი ამბობენ, არკი ასრულებენ.
4 კრავენ მძიმე ტვირთს და ზურგზე ჰკიდებენ ადამიანებს;
თავად კი თითითაც არ სურთ დაძვრა. ლუკ.16,46. საქ.15,10.
5 ყველანი თავიანთ საქმეებს ადამიანთათვის საჩვენებლად
აკეთებენ; იფართოვებენ თავიანთ ფილაკტერიონებს და იგრძე-
ლებენ სამოსის ფოჩებს. რიცხ.15,38. 2შჯ.22,12.
6 უყვართ სათავეში ჯდომა ნადიმებზე და წინა ადგილებზე
ჯდომა სინაგოგებში. მარ.12,39. ლუკ.11,43;20,46.
7 და მისალმებანი მოედნებზე. რომ ადამიანებმა უძახონ მათ:
ʽრაბი!ʼ
8 თქვენ კი ნუ გიწოდებენ რაბის, ვინაიდან ერთია თქვენი
მოძღვარი — ქრისტე და თქვენ ყველანი ძმები ხართ. იაკ.3,1. 1კორ.3,4.
9 ნურც მამას უწოდებთ ნურავის ქვეყანაზედ, ვინაიდან
ერთი მამა გყავთ — ზეციერი. მალ.1,6.
10 ნურც წინამძღვარს გიწოდებენ, ვინაიდან წინამძღვარი
ერთი გყავთ თქვენ — ქრისტე.
11 უდიდესი თქვენს შორის თქვენი მსახური იყოს.
12 ვინც თავს აიმაღლებს, დამდაბლდება, ხოლო ვინც თავს
დაიმდაბლებს — ამაღლდება. ლუკ.14,11.

### შვიდგზის ვაი თქვენ

13 „ვაი თქვენ, მწიგნობარნო და ფარისეველნო, თვალთმა-

ქცნო, რომ ცათა სასუფეველს კეტავთ ადამიანთა წინაშე, რადგან არც თქვენ შედიხართ და არც შემავალთ უშვებთ.

ეზეკ.22,26. ლუკ.11,52.

14 ვაი თქვენ, მწიგნობარნო და ფარისეველნო, თვალთმაქცნო, ვინაიდან გადასჭამთ ქვრივთა სახლებს და მოსაჩვენებლად დიდხანს ლოცულობთ; ამისათვის უფრო დიდ სასჯელს მიიღებთ.

მარ.12,40. ლუკ.20,47.

15 ვაი თქვენ, მწიგნობარნო და ფარისეველნო, თვალთმაქცნო, რომ შემოივლით ზღვასა და ხმელეთს, რომ ერთი ვინმე მაინც მოაქციოთ რჯულზე, და როცა მოაქცევთ, მას გადააქცევთ გეენას ძედ, საკუთარ თავზე ორჯერ მეტად.

16 ვაი თქვენ, ბრმა წინამძღოლნო, რომლებიც ამბობთ: ვინც ტაძარს დაიფიცებს ეს არაფერია; ხოლო ვინც ტაძრის ოქროს დაიფიცებს, ის ვალდებულიაო.

17 უგუნურებო და ბრმებო! რა უფრო დიდია ოქრო თუ ტაძარი, ოქროს რომ წმედს?

18 ვინც სამსხვერპლოს დაიფიცებს, ეს არაფერია; ხოლო ვინც დაიფიცებს ძღვენს, რომელიც მასზეა, ის ვალდებულიაო.

19 ბრმებო, რომელი უფრო დიდია: ძღვენი თუ სამსხვერპლო, ძღვენს რომ წმედს? გამოს.29,37.

20 ვინაიდან ვინც სამსხვერპლოს იფიცებს, ის იფიცებს მას და ყველაფერს, რაც მასზეა.

21 და ვინც ტაძარს იფიცებს, ის იფიცებს მასაც და მასში მყოფსაც. 2ნშტ.6,2. ფსალ.25,8.

22 და ვინც ცას იფიცებს, ის ფიცულობს ღვთის ტახტსაც და მასზე მჯდომსაც.

23 ვაი თქვენ, მწიგნობარნო და ფარისეველნო, თვალთმაქცნო, რომლებიც იხდით პიტნის, კამისა და კვლიავის მეათედს და მიტოვებული გაქვთ რაც უფრო მთავარია რჯულში – განკითხვა, წყალობა და სარწმუნოება. ესეც უნდა გაგეკეთებინათ და არც ის უნდა მიგეტოვებინათ. ოსე.6,6. მიქ.6,8. მათ.12,7. ლუკ.11,42.

24 ბრმა წინამძღოლებო, კოღოს მწურავებო და აქლემების მშთანთქავებო!

25 ვაი თქვენ, მწიგნობარნო და ფარისეველნო, თვალთმაქცნო, რომლებიც გარედან კი ასუფთავებთ სასმისსა თუ ჯამს, შიგნით კი სავსენია მტაცებლობით და უსამართლობით.

26 ბრმა ფარისეველნო, ჯერ შიგნიდან გაასუფთავეთ სასმისი და ჯამი, რომ გარედანაც სუფთა იყოს.

27 ვაი თქვენ, მწიგნობარნო და ფარისეველნო, თვალთმაქცნო, შეთეთრებულ სამარხებს რომ ჰგავხართ, რომლებიც გარედან ლამაზები ჩანან, შიგნით კი სავსენია მკვდართა ძვლებითა და ყოველგვარი უწმიდურებით. ლუკ.11,44. საქ.23,3.

28 ასევე თქვენც გარეგნულად მართლები ჩანხართ ადამიანთა წინაშე, შიგნით კი თვალთმაქცობით და ურჯულოებით ხართ აღვსილნი.

29 ვაი თქვენ, მწიგნობარნო და ფარისეველნო, თვალთმაქცნო,
რომ აშენებთ წინასწარმეტყველთა სამარხებს და ამკობთ მართალთა ძეგლებს.
30 ამბობთ: ჩვენი მამების დღეებში რომ გვეცხოვრა, არ ვიქნებოდითო მათი თანამოზიარენი წინასწარმეტყველთა სისხლში.
31 ამრიგად, საკუთარ თავს უმოწმებთ, რომ წინასწარმეტყველთა მკვლელების ძენი ხართ.
32 თქვენც ბოლომდე აავსეთ თქვენი მამების საწყაო.
33 იქედნეთა ნაშობო გველებო! როგორ გაექცევით გეენის სასჯელს? მათ.3,77.

## წინასწარმეტყველთა დევნა

34 „ამიტომ, აჰა, მე მოგივლენთ წინასწარმეტყველთ, ბრძენკაცებსა და მწიგნობრებს; და თქვენ ზოგიერთ მათგანს მოკლავთ და ჯვარს აცვამთ, ზოგს კი გაშოლტავთ თქვენს სინაგოგებში და განდევნით ქალაქიდან ქალაქში.

2ნშტ.36,15-16. ლუკ.11,49.

35 გეწევათ მთელი ეს მართალი სისხლი, მიწაზე დათხეული, აბელის სისხლიდან მოყოლებული ზაქარია ბერაზიას ძის სისხლამდე, რომელიც ტაძარსა და სამსხვერპლოს შორის მოკალით.

დაბ.4,8. 2ნშტ.24,21-22. ლუკ.11,51. იოან.3,12.

36 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ, რომ ყოველივე ეს ეწევა ამ მოდგმას.

## საყვედური იერუსალიმს

37 „იერუსალიმო, იერუსალიმო, დამხოცველო წინასწარმეტყველთა და ჩამქოლავო შენთან მოვლინებულთა! რამდენჯერ მინდოდა შენი შვილების შეკრება, როგორც ფრინველი იკრებს ფრთებქვეშ თავის ბარტყებს, მაგრამ არ ინდომეთ.

2შჯ.32,11-12. ლუკ.13,34.

38 აჰა, გრჩებათ ოხრად თქვენი სახლი. ლუკ.13,35.
39 ვინაიდან გეუბნებით თქვენ: ველარ მიხილავთ ამიერიდან, ვიდრე არ იტყვით: 'კურთხეულია უფლის სახელით მომავალი!'"

ფსალ.117,26. მათ.21,9.

# თ ა ვ ი 24

## იესოს წინასწარმეტყველება ტაძრის დანგრევაზე

1 **გამოვიდა** იესო ტაძრიდან და წავიდა. მივიდნენ მასთან მისი მოწაფეები, რათა ეჩვენებინათ ტაძრის შენობები.

მარ.13,1-2. ლუკ.21,5-6.

2 ხოლო მან პასუხად უთხრა მათ: „ხედავთ ყოველივე ამას?
ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ქვა ქვაზე არ დარჩება აქ, რომ
არ გადაიქცეს.“ მარ.13,2. ლუკ.19,44.
3 ხოლო როცა ზეთისხილის მთაზე იჯდა, მიუახლოვდნენ მას
მოწაფეები განმარტოებით და უთხრეს: „გვითხარი, როდის
მოხდება ეს და რა იქნება შენი მოსვლისა და წუთისოფლის
აღსასრულის ნიშანი?“
4 მიუგო იესომ მათ პასუხად: „გაფრთხილდით, რომ არავინ
შეგაცდინოთ. მარ.13,5. ლუკ.21,8. ეფეს.5,6. 2თეს.2,3.
5 ვინაიდან ბევრნი მოვლენ ჩემი სახელით და იტყვიან: მე
ქრისტე ვარო! და მრავალს შეაცდენენ.
6 ასევე მოისმენთ ომებზე და ომების ამბებს; იცოდეთ, ნუ
შეძრწუნდებით, ვინაიდან ეს უნდა მოხდეს, მაგრამ ჯერ კიდევ
არ არის აღსასრული.
7 ვინაიდან აღდგება ერი ერის წინააღმდეგ და სამეფო სამე-
ფოს წინააღმდეგ, და იქნება შიმშილი, და მიწისძვრანი ადგილ-
ადგილ.
8 ხოლო ყოველივე ეს მშობიარობის ტკივილთა დასაწყისია.
9 მაშინ გადაგცემენ თქვენ სატანჯველად და დაგხოცავენ,
და მოგიძულებთ ყველა ერი ჩემი სახელის გამო.
მათ.10,17. მარ.13,9. ლუკ.21,12. იოან.15,20.
10 მაშინ ცდუნდებიან ბევრნი; ერთმანეთს გასცემენ და
შეიძულებენ ერთი-მეორეს.
11 მრავალი ცრუ წინასწარმეტყველი აღდგება და ბევრს
შეაცდენს.
12 და რაკი გამრავლდება ურჯულოება, მრავალს გაუნელდება
სიყვარული.
13 ბოლომდის დამთმენი გადარჩება.
14 ექადაგება ეს სახარება სასუფეველზე მთელს მსოფლიოს
ყველა ხალხისთვის დასამოწმებლად. აი, მაშინ დადგება აღსასრული.
15 ამრიგად, როცა იხილავთ 'გატიალების სიბილწეს', წმიდა
ადგილზე მდგომს, წინასწარმეტყველმა დანიელმა რომ თქვა –
წამკითხველმა გაიგოს, – დან.9,27. მარ.13,14. ლუკ.21,20.
16 მაშინ, ვინც იუდეაშია, მთებს მიაშურონ;
17 ვინც ერდოზე იქნება, ნუ ჩამოვა შინიდან რაიმეს გამო-
სატანად;
18 ვინც ყანაში იქნება, ნუ დაბრუნდება უკან თავისი ტანი-
სამოსის წამოსაღებად.
19 ხოლო ვაი ორსულებს და მეძუძურებს იმ დღეებში!
20 ილოცეთ, რომ არ მოგიხდეთ გაქცევა ზამთარში ან შაბათ
დღეს.
21 ვინაიდან იქნება დიდი გასაჭირი, როგორიც არ ყოფილა
წუთისოფლის დასაბამიდან დღემდე და აღარც არასოდეს
იქნება.
22 ის დღეები რომ არ შემოკლებულიყო, ძე ხორციელი ვერ

გადარჩებოდა. მაგრამ რჩეულთა გულისათვის შემოკლდება ის
დღეები.

## კაცის ძის მოსვლა

23 „მაშინ ვინმემ რომ გითხრათ: აჰა, აქ არის ქრისტე, ან:
იქო, არ ერწმუნოთ, მარ.13.21. ლუკ.17,23.
24 ვინაიდან აღდგებიან ცრუქრისტენი და ცრუწინასწარ-
მეტყველნი და მოახდენენ დიდ სასწაულებს და ნიშნებს. რათა
რჩეულნიც შეაცდინონ. თუკი შეძლებენ.
25 აჰა. წინასწარ გითხარით თქვენ.
26 თუ გითხრან: აჰა. ის უდაბნოშიაო. ნუ გამოხვალთ: აჰა, ის
შიდა ოთახებშიაო. ნუ ერწმუნებით.
27 ვინაიდან. როგორც ელვა გამოდის აღმოსავლეთიდან და
თვით დასავლეთამდე ანათებს, ასევე იქნება კაცის ძის მოსვლაც.
28 სადაც ლეშია. იქ ორბებიც გროვდებიან. ლუკ.17.37.
29 და მყისვე. გასაჭირის იმ დღეების შემდგომ მზე დაბნელ-
დება და მთვარე აღარ გამოსცემს თავის შუქს. ვარსკვლავები
ჩამოცვივდებიან ციდან და ციური ძალები შეირყევიან.
ეს.13.10. ეზეკ.32.7. იოელ.2.31. მარ.13.24. ლუკ.21.25.
30 მაშინ გამოჩნდება კაცის ძის ნიშანი ზეცაში და მაშინ
მოჰყვება მოთქმას დედამიწის ყველა ტომი. და იხილავენ კაცის
ძეს. ცის ღრუბლებზე მომავალს. დიადი ძალითა და დიდებით.
ზაქ.12.10. მარ.14.62. გამოცხ.1.7.
31 მოავლინებს თავის ანგელოზებს დიდხმიანი საყვირით და
შეკრებენ მის რჩეულებს ოთხივე ქართაგან. ცათა კიდეთაგან
მათ კიდეებამდე. 1კორ.15.52. 1თეს.4.16.
32 ლეღვისაგან ისწავლეთ მაგალითი: როცა მისი რტოები
დარბილდება და ფოთლებს მოისხამს. იცით. რომ ახლოა
ზაფხული.
33 ასევე. როდესაც თქვენ იხილავთ ყოველივე ამას. იცოდეთ.
რომ კარზეა მომდგარი.
34 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: არ გადავა ეს მოდგმა.
ვიდრე ყოველივე ეს არ მოხდება. მარ.13.30-31.
35 ცა და დედამიწა გადავლენ. ჩემი სიტყვები კი არ გადა-
ვლენ. ეს.51.6. 2პეტ.3.10.
36 მაგრამ იმ დღეზე და ჟამზე არავინ იცის. არც ზეციურმა
ანგელოზებმა. არც ძემ. არამედ მხოლოდ მამამ.
37 ვინაიდან. როგორც იყო ნოეს დღეები. ისევე იქნება კაცის
ძის მოსვლაც. დაბ.7.7. ლუკ.17.26. 1პეტ.3.20.
38 ვინაიდან, როგორც წარღვნამდელ დღეებში ჭამდნენ.
სვამდნენ, ცოლს ირთავდნენ და თხოვდებოდნენ იმ დღემდე.
ვიდრე ნოე კიდობანში შევიდოდა.
39 და არ იცოდნენ. ვიდრე არ მოვიდა წარღვნა და ყველა არ
წალეკა – ასევე იქნება კაცის ძის მოსვლაც.

40 მაშინ ორნი იქნებიან ყანაში: ერთი წარიტაცება და ერთი
დარჩება.
41 ორნი დაფქვავენ დოლაბით: ერთი წარიტაცება და ერთი
დარჩება.
42 ამიტომ ფხიზლად იყავით, რადგან არ იცით, რომელ დღეს
მოვა თქვენი უფალი. მათ.25,13. მარ.13,33.
43 ეს კი იცოდეთ: სახლის პატრონმა რომ იცოდეს, რომელ
გუშაგობაზე მოვა ქურდი, იფხიზლებდა და თავის სახლს ძირს
არავის გამოათხრევინებდა. ლუკ.12,39. 1თეს.5,2. გამოც.16,15
44 ამიტომ თქვენც მზად იყავით, ვინაიდან, რომელ საათსაც
არ ფიქრობთ, მაშინ მოვა ძე კაცისა.
45 ვინ არის ერთგული და გონიერი მონა, რომელიც დააყენა
ბატონმა თავის სახლეულზე, რომ დროულად აძლევდეს მათ
საზრდოს? ლუკ.12,42. 1კორ.4,2.
46 ნეტარია მონა, რომლის ბატონიც მოვა და ამგვარად
მოქმედს პოვებს მას. გამოც.16,15.
47 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ, რომ მთელ თავის საბადე-
ბელზე დააყენებს მას.
48 ხოლო თუ ეს მონა ბოროტია და თავის გულში იტყვის:
იგვიანებსო ჩემი ბატონი,
49 და ცემას დაუწყებს თავის თანამონებს და ჭამს და სვამს
ლოთებთან,
50 მოვა იმ მონის ბატონი იმ დღეს, როცა არ ელის, და იმ
ჟამს, როცა არ იცის,
51 შუაზე გაკვეთს მას და თვალთმაქცებთან დაუდებს წილს.
იქ იქნება ტირილი და კბილთა ღრჭენა.

## თ ა ვ ი 25

### იგავი ათ ქალწულზე

1 „**მაშინ** ცათა სასუფეველი დაემსგავსება ათ ქალწულს,
რომელთაც აიღეს თავიანთი ლამპრები და გამოვიდნენ ნეფის
შესახვედრად.
2 ხუთი მათგანი უგუნური იყო და ხუთი – გონიერი.
3 უგუნურებმა თავიანთი ლამპრები რომ აიღეს, ზეთი არ
გაიყოლეს თან.
4 ხოლო გონიერებმა თავიანთ ლამპრებთან ერთად ზეთიც
გაიყოლეს ჭურჭლებით.
5 ნეფემ რომ შეიგვიანა, ყველას ჩათვლიმა და დაეძინა.
6 მაგრამ შუაღამისას გაისმა ყვირილი: 'აჰა, ნეფე მოდის,
გამოდით შესაგებებლად!'
7 მაშინ წამოდგა ყველა ქალწული და გამართეს თავ-თავისი
ლამპრები.

8 უგუნურებმა უთხრეს გონივრებს: 'გვიწილადეთ თქვენი ზეთისაგან, ვინაიდან ლამპრები გვიქრება.'
9 გონივრებმა კი მიუგეს პასუხად: 'არც ჩვენ რომ არ დაგვაკლდეს და არც თქვენ, უმჯობესია წახვიდეთ ვაჭრებთან და იყიდოთ თქვენთვის.'
10 როცა ისინი წავიდნენ საყიდლად, მოვიდა ნეფე; გამზადებულნი მასთან ერთად შევიდნენ ქორწილში და კარიც დაიხშა.
ლუკ.13,25-27.
11 შემდეგ მოვიდნენ დანარჩენი ქალწულებიც და თქვეს: 'უფალო, უფალო, გაგვიღე ჩვენ.' მათ.7,21.
12 ხოლო მან მიუგო პასუხად: 'ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: არ გიცნობთ!' ფსალ.5,5.
13 ჰოდა, იფხიზლეთ, ვინაიდან არ იცით არც დღე, არც საათი, როდის მოვა კაცის ძე." მარ.13,33. 1კორ.16,13.14.

## ტალანტებზე

14 „ვინაიდან ეს იმ კაცივით იქნება, რომელმაც გამგზავრებისას მოუხმო თავის მონებს და ჩააბარა თავისი ქონება. ლუკ.19,12.
15 ერთს ხუთი ტალანტი მისცა, მეორეს – ორი და სხვას – ერთი, თითოეულს მისი უნარისდა მიხედვით, და წავიდა.
რომ.12,6. 1კორ.12,7.11.
16 ხუთი ტალანტის მიმღები მაშინვე წავიდა, ივაჭრა და სხვა ხუთი მოიგო.
17 ასევე ორის მიმღებმაც ორი კიდევ სხვა მოიგო.
18 ხოლო რომელმაც ერთი მიიღო, წავიდა, ამოთხარა მიწა და დაფლა თავისი ბატონის ვერცხლი.
19 კარგა ხნის შემდეგ მოვიდა იმ მონების ბატონი და მათ ანგარიში მოჰკითხა.
20 მივიდა ხუთი ტალანტის მიმღები, სხვა ხუთი ტალანტიც მიუტანა და უთხრა: 'ბატონო, ხუთი ტალანტი რომ ჩამაბარე, აჰა, სხვა ხუთი ტალანტი მოვიგე.'
21 უთხრა მას მისმა ბატონმა: 'კარგი, კეთილო და ერთგულო მონავ! მცირედზე ერთგული იყავი, მრავალზე დაგაყენებ. შედი შენი ბატონის სიხარულში.' ეს.61,7.
22 მივიდა ორი ტალანტის მიმღები და უთხრა: 'ბატონო, ორი ტალანტი რომ ჩამაბარე, აჰა სხვა ორი ტალანტი მოვიგე.'
23 უთხრა მას მისმა ბატონმა: 'კარგი, კეთილო და ერთგულო მონავ! მცირედზე ერთგული იყავი, ბევრზე დაგაყენებ; შედი შენი ბატონის სიხარულში.'
24 მივიდა ისიც, რომელმაც ერთი ტალანტი მიიღო და უთხრა: 'ბატონო, ვიცოდი, რომ სასტიკი კაცი ხარ: იმკი, სადაც არ დაგითესავს, და კრეფ, სადაც არ დაგიბნევია.
25 შემეშინდა, წავედი და მიწაში დავფალი შენი ტალანტი. აჰა, შენი შენვე გქონდეს.'

26 მიუგო მისმა ბატონმა მას პასუხად: 'ბოროტო და ზარ-
მაცო მონავ! შენ იცოდი, რომ ვიმკი, სადაც არ დამითესავს, და
ვკრეფ, სადაც არ დამიბნევია;
27 ამიტომ ჩემი ვერცხლი მოვაჭრეთათვის უნდა მიგეცა და
დაბრუნებისას ჩემსას სარგებლითურთ მივიღებდი.
28 ამიტომ წაართვით მაგას ტალანტი და მიეცით ათი
ტალანტის მქონეს.
29 ვინაიდან მქონებელს ყველას მიეცემა და დაუხვავდება,
ხოლო უქონელს ისიც წაერთმევა, რაც აქვს.
მათ.13,12. მარ.4,25. ლუკ.8,18;19,26.
30 ხოლო ეს უვარგისი მონა გადააგდეთ გარესკნელის ბნელში.
იქ იქნება მოთქმა და კბილთა ღრჭენა.' მათ.24,51.

## ხალხთა განკითხვაზე

31 „ხოლო, როცა მოვა კაცის ძე თავისი დიდებით და ყველა
ანგელოზი მასთან ერთად, მაშინ დაჯდება თავისი დიდების
ტახტზე. მათ.13,49;16,27. საქ.1,11.
32 შეიყრება მის წინაშე ყოველი ერი და გამოარჩევს ერთი-
მეორისაგან, როგორც მწყემსი გამოარჩევს ხოლმე თხებს
ცხვრებისაგან.
33 და დააყენებს ცხვრებს თავის მარჯვნივ და თხებს –
მარცხნივ.
34 მაშინ ეტყვის მეფე, თავის მარჯვნივ მდგომთ: 'მოდით,
მამაჩემის კურთხეულნო, დაიმკვიდრეთ წუთისოფლის დასაბა-
მიდან თქვენთვის გამზადებული სასუფეველი. მათ.20,23.
35 ვინაიდან მშიოდა და საჭმელი მომეცით; მწყუროდა და
მასვით; უცხო ვიყავი და მიმიღეთ; ეს.58,7. ეზეკ.18,7. 2ტიმ.1,18.
36 შიშველი ვიყავი და შემმოსეთ; სნეული ვიყავი და მომ-
ხედეთ; საპყრობილეში ვიყავი და მომაკითხეთ.'
37 მაშინ მართლები ეტყვიან მას პასუხად: 'უფალო, როდის
გიხილეთ შენ მშიერი და დაგაპურეთ? ან მწყურვალი და
გასვით?
38 როდის გიხილეთ უცხო და მიგიღეთ? ან შიშველი და
შეგმოსეთ?
39 როდის გიხილეთ შენ სნეული, ან საპყრობილეში მყოფი და
მოგაკითხეთ?'
40 მეფე მიუგებს მათ პასუხად: 'ჭეშმარიტად გეუბნებით
თქვენ: რაც-კი გაუკეთეთ ერთს ამ ჩემს მცირე ძმათაგანს, მე
გამიკეთეთ. იგ.14,31;19,17. მათ.10,42.
41 მაშინ იმათაც ეტყვის, ვინც მარცხნივაა: 'წადით ჩემგან,
წყეულნო, საუკუნო ცეცხლში, რომელიც გამზადებულია ეშმა-
კისა და მისი ანგელოზებისათვის. ფსალ.6,9. ლუკ.13,27.
42 ვინაიდან მშიოდა და საჭმელი არ მომეცით; მწყუროდა და
არ მასვით;

43 უცხო ვიყავი და არ მიმიღეთ; შიშველი ვიყავი და არ
შემმოსეთ; სნეული ვიყავი და საპყრობილეში, და არ მომინა-
ხულეთ.'
44 მაშინ ისინიც მიუგებენ პასუხად: 'უფალო, როდის გიხი-
ლეთ შენ მშიერი, ან მწყურვალი, ან უცხო, ან შიშველი, ან
სნეული, ან საპყრობილეში და არ გემსახურეთ?'
45 მაშინ მიუგებს იგი პასუხად: 'ჭეშმარიტად გეუბნებით
თქვენ: როგორც არაფერი გაუკეთეთ არც ერთს ამ უმცირესთა-
გან, არც მე გამიკეთეთ.'
46 და წავლენ ესენი საუკუნო სატანჯველში, ხოლო მართალნი
– საუკუნო სიცოცხლეში." დან.12,2. იოან.5,29.

## თ ა ვ ი 26

### იესოს წინასწარუწყება თავის სიკვდილზე

1 **ყველა** ეს სიტყვა რომ დაასრულა, იესომ თავის მოწა-
ფეებს უთხრა:
2 „თქვენ იცით, რომ ორი დღის შემდეგ პასექი დადგება და
კაცის ძე მიეცემა ჯვარზე საცმელად." მარ.14,1. ლუკ.22,1. იოან.13,1.
3 მაშინ შეიკრიბნენ მღვდელმთავარნი და ხალხის უხუცესნი
კაიაფად წოდებული მღვდელმთავრის ეზოში. ფსალ.2,2. იოან.11.47.
4 მოითათბირეს, მზაკვრულად შეეპყროთ იესო და მოეკლათ.
ფსალ.40,8.
5 მაგრამ ამბობდნენ: დღესასწაულზე არა, ხალხში შფოთი
არ ატყდესო.

### იესოს ცხება ნელსაცხებლით ბეთანიაში

6 როცა იესო ბეთანიაში იყო, სიმონ კეთროვნის სახლში,
მარ.14,3. იოან.11,2;12,3.
7 მივიდა მასთან დედაკაცი, მოიტანა ძვირფასი ნელსაცხე-
ბელი ალებასტრონით და სუფრასთან მჯდომს თავზე მოასხა.
8 მოწაფეებმა რომ დაინახეს, ბრაზი მოუვიდათ და თქვეს:
ასე ფუჭად რატომ დახარჯაო?
9 ვინაიდან შეიძლებოდა ამ ნელსაცხებლის გაყიდვა კარგ
ფასად და ღარიბებისათვის დარიგება.
10 ხოლო იესო მიუხვდა და უთხრა მათ: „რატომ აწბილებთ
ამ დედაკაცს? მან ხომ კეთილი საქმე გამიკეთა.
11 ვინაიდან ღარიბნი მუდამ თქვენთან გყავთ, მე კი მუდამ
არ გეყოლებით. 2შჯ.15,11.
12 ეს ნელსაცხებელი რომ დაასხა ჩემს სხეულს, მე მომამზადა.
13 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: სადაც კი იქადაგებენ ამ
სახარებას მთელ წუთისოფელში, იტყვიან რაც მან გააკეთა,
მისსავე მოსაგონებლად."

## გაცემა

14 მაშინ ერთი იმ თორმეტთაგანი, იუდა ისკარიოტელად
წოდებული, წავიდა მღვდელმთავრებთან. მარ.14,10. ლუკ.22,4.
15 ჰკითხა: „რას მომცემთ, რომ გადმოგცეთ იგი?“ მიუწონეს
მას ოცდაათი ვერცხლი. ზაქ.11,12-13.
16 მას აქეთ ეძებდა მარჯვე შემთხვევას, რომ გაეცა იგი.

## პასექის მომზადება

17 უფუარობის პირველ დღესვე მივიდნენ მოწაფეები იესო-
სთან და უთხრეს მას: „სად გინდა, რომ მოგიმზადოთ საჭმელად
პასექი?“ გამოს.12,6.15. მარ.14,12. ლუკ.22,7.
18 მან უთხრა: „წადით ქალაქში ამა და ამ კაცთან და უთხა-
რით, ასე ამბობს-თქო მოძღვარი: ჩემი ჟამი მოახლოებულია,
შენთან დავიყენებ პასექს ჩემს მოწაფეებთან ერთად.“
19 მოწაფეებიც ისე მოიქცნენ, როგორც იესომ უბრძანა, და
მოამზადეს პასექი.

## უფლის სერობა, პური და სასმისი

20 რომ მოსაღამოვდა, დაჯდა თორმეტ მოწაფესთან ერთად.
ფსალ.40,10. მარ.14,18. ლუკ.22,14. იოან.13,21.
21 როცა ისინი ჭამდნენ, თქვა: „ჭეშმარიტად გეუბნებით
თქვენ: ერთი თქვენგანი გამცემს.“
22 ისინი ძალიან შეწუხდნენ და ყველამ სათითაოდ დაუწყო
კითხვა: „მე ხომ არა, უფალო?“
23 ხოლო მან უთხრა მათ პასუხად: „ვინც ჩემთან ხელს ამოა-
წებს ჯამში, ის გამცემს.
24 კაცის ძე კი მიდის, როგორც დაწერილია მასზე. მაგრამ
ვაი იმ კაცს, ვის მიერაც გაიცემა ძე კაცისა. უჯობდა იმ კაცს
არ დაბადებულიყო.“ ფსალ.21,3. ეს.53,3. საქ.9,26.
25 იუდამ, რომელმაც იგი გასცა, პასუხად მიუგო: „მე ხომ
არა, რაბი?“ – „შენ თქვი!“ – უთხრა მას.
26 როცა ისინი ჭამდნენ, აიღო იესომ პური, აკურთხა,
გატეხა, მისცა მოწაფეებს და თქვა: „აიღეთ, ჭამეთ. ეს ჩემი
სხეულია.“ მარ.14,22. ლუკ.22,19. 1კორ.11,24.
27 აიღო სასმისი, მადლი შესწირა, მისცა მათ და უთხრა:
„ყველამ შესვით აქედან,
28 ვინაიდან ეს არის ჩემი სისხლი ახალი აღთქმისა, მრავალ-
თათვის დაღვრილი ცოდვათა მისატევებლად. მათ.20,28.
29 მე გეუბნებით: ამიერიდან აღარ შევსვამ ამ ვაზის ნაყო-
ფისაგან იმ დღემდე, როცა თქვენთან ერთად შევსვამ ახალს
მამაჩემის სასუფეველში.“
30 იგალობეს და გასწიეს ზეთისხილის მთისკენ.

## პეტრეს მიერ უარყოფაზე

31 მაშინ უთხრა მათ იესომ: „თქვენ ყველანი ცდუნდებით
ამაღამ ჩემს გამო, ვინაიდან დაწერილია: დავცემ მწყემსს და
გაიფანტებიან სამწყსოს ცხვრები.' ზაქ.13,7. მარ.14,27. იოან.16.32.
32 ხოლო ჩემი აღდგომის შემდეგ თქვენ გაგიძღვებით წინ
გალილეაში." მათ.28,16. მარ.14,28.
33 მიუგო პეტრემ მას პასუხად: „ყველანი რომ ცდუნდნენ
შენს გამო, მე არასოდეს არ ვცდუნდები."
34 უთხრა მას იესომ: ჭეშმარიტად გეუბნები შენ: „ამაღამ,
სანამ მამალი იყივლებდეს, სამჯერ უარმყოფ მე."
მარ.14,30. ლუკ.22.34. იოან.13.38.
35 უთხრა მას პეტრემ: „მოვკვდები შენთან ერთად და არ
უარგყოფ." ასევე ამბობდა ყველა მოწაფე.

## გეთსიმანია

36 მერე იესო მივიდა მათთან იმ ადგილზე, რომელსაც გეთსი-
მანია ჰქვია, და უთხრა მოწაფეებს: „აქ დასხედით, ვიდრე იქ
წავიდოდე და ვილოცებდე." მარ.14,32. ლუკ.22,39.
37 თან წაიყვანა პეტრე და ზებედეს ორივე ძე, იწყო
წუხილი და ურვა. ფსალ.114.3. იოან.12.27.
38 მაშინ უთხრა მათ: „სასიკვდილოდ არის დამწუხრებული
ჩემი სული. იყავით აქ და იფხიზლეთ ჩემთან ერთად."
39 ცოტა რომ გაიარა, პირქვე დაემხო, ლოცულობდა და
ამბობდა: „მამაო ჩემო, თუ შესაძლოა, ამარიდე ეს სასმისი;
მაგრამ არა როგორც მე მსურს, არამედ როგორც შენ."
მათ.20.22. იოან.5,30. ფილ.2,8. ებრ.5.7-8.
40 მივიდა მოწაფეებთან და ჰპოვა ისინი მძინარენი და
უთხრა პეტრეს: „ნუთუ ვერ შესძელით, ერთ საათს გეფხიზლათ
ჩემთან ერთად?
41 იფხიზლეთ და ილოცეთ, რომ არ ჩავარდეთ განსაცდელში.
სული მხნეა, ხორცი კი – უძლური."
42 მეორედაც წავიდა, ლოცულობდა და ამბობდა: „მამაო
ჩემო, თუ შეუძლებელია ამარიდო ეს სასმისი, რომ არ შევსვა
ივი, იყოს შენი ნება."
43 კვლავ მივიდა და ისევ მძინარენი ჰპოვა ისინი, ვინაიდან
თვალები დამძიმებოდათ.
44 მიატოვა ისინი, კვლავ წავიდა და მესამედ ილოცა, კვლავ
იგივე სიტყვები წარმოთქვა.
45 მაშინ მივიდა მოწაფეებთან და უთხრა მათ: „თქვენ ისევ
გძინავთ და ისვენებთ? აჰა, მოახლოვდა ჟამი და კაცის ძე მიე-
ცემა ცოდვილებს ხელში.
46 ადექით, წავიდეთ, აჰა, მოახლოვდა ჩემი გამცემი."

## იესოს გაცემა და შეპყრობა

47 ჯერ სიტყვა არ დაესრულებინა, რომ, აჰა, მოვიდა იუდა,
ერთი თორმეტთაგანი, და მასთან ერთად დიდძალი ხალხი მახვი-
ლებით და კეტებით – მღვდელმთავართაგან და ხალხის უხუცეს-
თაგან. მარ.14,43. ლუკ.22,47. იოან.18,3.
48 ხოლო მისმა გამცემმა მისცა მათ ნიშანი და უთხრა:
„ვისაც მე ვეამბორები, ის არის იგი და შეიპყარით!“
49 მყისვე მივიდა იესოსთან და უთხრა: „გიხაროდეს, რაბი!“
და ეამბორა.
50 ხოლო იესომ უთხრა მას: „რისთვის მოსულხარ, მეგო-
ბარო?“ მაშინ მივიდნენ, ხელი სტაცეს იესოს და შეიპყრეს.
51 და აჰა, ერთ-ერთმა იესოსთან მყოფმა ხელი მიჰყო,
იშიშვლა მახვილი, დასცხო მღვდელმთავრის მონას და ყური
ჩაათალა.
52 მაშინ იესომ უთხრა მას: „თავის ადგილას ჩააბრუნე ეგ
მახვილი, ვინაიდან ყველა მახვილის ამღები მახვილითვე დაიღუ-
პება. დაბ.9,6. გამოც.13,10.
53 იქნებ გგონია, არ შემეძლოს შევევედრო მამაჩემს, რომ
ახლავე მომგვაროს ანგელოზთა თორმეტი ლეგიონი და უფრო
მეტიც? დან.7,10.
54 აბა, როგორ აღსრულდება წერილი, ეს რომ არ მოხდეს?“
ფსალ.21,2. ეს.53,2. დან.9,26.
55 მაშინ უთხრა იესომ იმ ხალხს: „თითქოს ავაზაკის წინაა-
ღმდეგ, მახვილებით და კეტებით გამოხვედით ჩემს შესაპყრო-
ბად. ყოველდღე ტაძარში ვიჯექი და ვასწავლიდი, და არ
შემიპყრივართ მე.
56 ყოველივე ეს მოხდა იმიტომ, რომ აღსრულდეს წინასწარ-
მეტყველთა წერილები.“ მაშინ ყველა მოწაფემ მიატოვა იგი და
გაიქცა.

## სინედრიონის სამსჯავროზე

57 იესოს შემპყრობლებმა კი წაიყვანეს იგი მღვდელმთავარ
კაიაფასთან, სადაც თავი მოეყარათ მწიგნობრებსა და უხუცე-
სებს. მარ.14,53. ლუკ.22,54.
58 ხოლო პეტრე შორიახლო მიჰყვებოდა მას მღვდელმთავრის
ეზომდე; შევიდა შიგნით და მსახურებთან დაჯდა, რათა ენახა
რით დამთავრდებოდა ეს ამბავი.
59 მღვდელმთავარნი და მთელი სინედრიონი ეძებდნენ
ცრუმოწმობას იესოს წინააღმდეგ, რათა სიკვდილით დაესაჯათ
იგი, ფსალ.26,12;34,11. მარ.14,15.
60 და ვერ პოულობდნენ, თუმცა ბევრი ცრუმოწმე მოდიოდა.
ბოლოს მოვიდნენ ორნი
61 და თქვეს: „ეს ამბობდა: შემიძლია ღვთის ტაძარი დავა-
ნგრიო და სამ დღეში ავაშენოო.“ მათ.27.40. მარ.14,58. იოან.2,19.

62 მაშინ წამოდგა მღვდელმთავარი და უთხრა მას: „არაფერს
უპასუხებ, რასაც ესენი შენს წინააღმდეგ მოწმობენ?“
63 იესო დუმდა. მაშინ მღვდელმთავარმა უთხრა მას: „ცოცხალ
ღმერთს გაფიცებ, გვითხარი შენა ხარ ქრისტე, ძე ღვთისა?“
ეს.53,7. საქ.8,33.
64 უთხრა იესომ: „შენ თქვი. მაგრამ მე გეუბნებით თქვენ:
ამიერიდან იხილავთ კაცის ძეს ძალის მარჯვნივ მჯდომარეს და
ცის ღრუბლებზე მომავალს.“
ფსალ.109,1. დან.7,13. იოან.6,22. საქ.14,11. 1თეს.4,16. გამოც.1,7.
65 მაშინ მღვდელმთავარმა შემოიხია სამოსელი და თქვა: „მან
ჰგმო. რაღად გვინდა მოწმენი? აჰა, ახლა გაიგონეთ გმობა.
66 რას ფიქრობთ?“ ხოლო მათ მიუგეს პასუხად: „სიკვდილის
ღირსია.“
67 მაშინ დაუწყეს ფურთხება სახეში და ცემა, ზოგიერთნი
სილას აწნავდნენ, ეს.50,6;53,3.
68 ეუბნებოდნენ: გვიწინასწარმეტყველე, ქრისტე, ვინ დაგარტყაო?

## უარყოფა პეტრეს მიერ

69 პეტრე კი იჯდა გარეთ. მივიდა მასთან ერთი მხევალი და
უთხრა: „შენც იესო გალილეველთან იყავი.“
70 მან კი უარყო ყველას წინაშე და თქვა: „არ ვიცი, რას
ლაპარაკობ.“ მარ.14,68.
71 როცა კარიბჭიდან გამოდიოდა, სხვამ დაინახა და უთხრა
იქ მყოფთ: „ესეც იესო ნაზარეველთან იყო.“
72 მან კვლავ უარყო ფიცით: არ ვიცნობო ამ კაცს.
73 ცოტა ხნის შემდეგ მიუახლოვდნენ იქ მდგომნი და
უთხრეს პეტრეს: „ნამდვილად შენც მათგანი ხარ, ვინაიდან
შენივე კილო გამხილებს შენ.“
74 მაშინ იწყო წყევლა და ფიცილი: არ ვიცნობო ამ კაცს.
და მყისვე იყივლა მამალმა. მარ.14,72.
75 გაახსენდა პეტრეს იესოს ნათქვამი სიტყვა: სანამ მამალი
იყივლებდეს, სამჯერ უარმყოფო. გამოვიდა გარეთ და მწარედ
ატირდა.

# თ ა ვ ი 27

## იუდას აღსასრული. პილატეს სამსჯავრო

1 **გათენებისას** მღვდელმთავრებმა და ხალხის უხუცესებმა
ბჭობა გამართეს იესოს წინააღმდეგ, რათა მოეკლათ იგი.
ფსალ.2,2.
2 შეკრეს იგი, წაიყვანეს და გადასცეს პილატეს – განმგებელს.
მარ.15,1. ლუკ.23,1.

3 როცა იუდამ, რომელმაც იესო გასცა, დაინახა, რომ მას
მსჯავრი დასდეს, ინანა და უკან მიუბრუნა ოცდაათი ვერცხლი
მღვდელმთავრებს და უხუცესებს.
4 უთხრა: „შევცოდე, მართალი სისხლი რომ გავეცი." მათ კი
უთხრეს: „ჩვენ რა? შენ იცი."
5 დაყარა ვერცხლი ტაძარში, გამოვიდა, წავიდა და თავი
ჩამოიხრჩო. საქ.1,18.
6 ხოლო მღვდელმთავრებმა აიღეს ის ვერცხლი და თქვეს:
„დაუშვებელია ამის საგანძურში დადება, ვინაიდან სისხლის
საფასურია."
7 მოითათბირეს და იყიდეს იმით მეთუნის მინდორი უცხოთა
სასაფლაოდ.
8 ამის გამო იმ მინდორს დღემდე ეწოდება სისხლის
მინდორი. საქ.1,19.
9 მაშინ აღსრულდა წინასწარმეტყველ იერემიას მიერ
ნათქვამი, რომელმაც თქვა: „და აიღეს ოცდაათი ვერცხლი,
საფასი შეფასებულისა, ვინც შეფასდა ისრაელიანთა მიერ,
ზაქ.11,12.
10 და მისცეს იგი მეთუნის მინდორში, როგორც მიბრძანა მე
უფალმა."
11 ხოლო იესო წარსდგა განმგებლის წინაშე და ჰკითხა მას
განმგებელმა: „შენ ხარ იუდეველთა მეფე?" იესომ კი უთხრა:
„შენ ამბობ." მარ.15,2. ლუკ.23,3. იოან.18,37 1ტიმ.6,13.
12 როცა ბრალს სდებდნენ მას მღვდელმთავრნი და უხუცე-
სები, არაფერი უპასუხნია. მათ.26,63.
13 მაშინ უთხრა მას პილატემ: „არ გესმის, რამდენს მოწმო-
ბენ შენს წინააღმდეგ?"
14 არც ერთ მის სიტყვაზე არ გაუცია პასუხი, ისე რომ
ძალიან უკვირდა განმგებელს.
15 დღესასწაულზე ჩვეულებად ჰქონდა განმგებელს – ხალხს
უთავისუფლებდა ხოლმე პატიმარს, რომელსაც მოისურვებდნენ.
16 ხოლო მაშინ ჰყავდათ ცნობილი პატიმარი, ბარაბად წოდე-
ბული.
17 როცა მათ თავი მოიყარეს, უთხრა მათ პილატემ: „ვინ
გსურთ, რომ გაგითავისუფლოთ: ბარაბა თუ იესო, ქრისტედ
წოდებული?" მათ.21,11.
18 ვინაიდან იცოდა, რომ შურით გასცეს იგი.
19 როცა ის სამსჯავროს ტახტზე იჯდა, მისმა ცოლმა
შეუთვალა და უთხრა: „არაფერი უყო მაგ მართალს, ვინაიდან მე
დღეს სიზმრად ბევრი ვიტანჯე მაგის გამო."
20 ხოლო მღვდელმთავრებმა და უხუცესებმა დაარწმუნეს
ხალხი, რომ ბარაბა გამოეთხოვათ, ხოლო იესო დაეღუპათ.
მარ.15,11. ლუკ.23,18. იოან.18,40. საქ.3,14.
21 ასე უპასუხა და უთხრა მას განმგებელმა: „ამ ორიდან
რომელი გსურთ, რომ გაგითავისუფლოთ?" მათ უთხრეს: „ბარაბა."

22 უთხრა მათ პილატემ: „იესოს რაღა ვუყო, ქრისტედ წოდე-
ბულს?“ ყველამ თქვა: „ჯვარცმულ იქნეს!“
23 ხოლო მან თქვა: „რა ბოროტება ჩაუდენია?“ მაგრამ ისინი
კიდევ უფრო მეტად ყვიროდნენ: „ჯვარცმულ იქნეს!“
24 პილატემ, რაკი დაინახა, რომ ვერაფერს შველის, არამედ
შფოთიც კი იწყება, აიღო წყალი, ხელები დაიბანა ხალხის
წინაშე და თქვა: „უბრალო ვარ ამ მართლის სისხლისაგან. თქვენ
იცით.“
25 მთელმა ხალხმა მიუგო პასუხად: „ჩვენზე და ჩვენს
შვილებზე იყოს მაგის სისხლი.“
26 მაშინ გაუთავისუფლა მათ ბარაბა, ხოლო იესო გააშოლ-
ტვინა და გადასცა, რომ ჯვარს ეცვათ იგი. მარ.15,15. იოან.19,1.

## ჯვარცმა

27 მაშინ განმგებლის ჯარისკაცებმა წაიყვანეს იესო სამსჯავ-
როში და თავს მთელი რაზმი დაახვიეს.
28 გახადეს მას და მოასხეს ძოწეულის მოსასხამი.
29 დაწნეს ეკლის გვირგვინი, დაადგეს თავზე, მარჯვენა
ხელში ლერწამი მისცეს. მის წინაშე მუხლს იყრიდნენ, დასცი-
ნოდნენ და ეუბნებოდნენ: „გიხაროდეს, იუდეველთა მეფეო!“
30 და აფურთხებდნენ მას, აიღეს ლერწამი და ურტყამდნენ
თავში.
31 დაცინვით რომ გული იჯერეს, გახადეს მოსასხამი, ჩააცვეს
თავისივე სამოსელი და წაიყვანეს, რომ ჯვარს ეცვათ.
32 როცა გამოდიოდნენ, პოვეს კაცი კვირინელი, სახელად
სიმონი, და აიძულეს იგი, მისი ჯვარი ეტარებინა.
33 მივიდნენ ადგილას, რომელსაც ჰქვია გოლგოთა, რაც
ნიშნავს: თხემის ადგილს. მარ.15,22. ლუკ.23,33. იოან.19,17. ებრ.13,12.
34 მისცეს მას ნაღველნარევი ღვინო სასმელად და რომ იგემა,
დალევა არ ინდომა. ფსალ.68.22.
35 ჯვარს რომ აცვეს, წილის ყრით გაიყვეს მისი სამოსელი.
ფსალ.21.19.
36 ისხდნენ და იქ დარაჯობდნენ მას.
37 მის თავს ზემოთ დაუდგეს დაწერილი ბრალდება: „ეს არის
იესო, იუდეველთა მეფე.“

## იესოს დაცინვა

38 მაშინ მასთან ერთად ჯვარს აცვეს ორი ავაზაკი: ერთი
მარჯვნივ და ერთი – მარცხნივ. ეს.53.12.
39 გამვლელები კი თავს აქნევდნენ და გმობდნენ მას.
ფსალ.21.8;108,25.
40 ამბობდნენ: „ტაძრის დამანგრეველო და სამ დღეში
ამშენებელო, იხსენი შენი თავი. თუ ღვთის ძე ხარ, გადმოდი
ჯვრიდან.“ მათ.26,61. მარ.14,58.

41 ასევე მღვდელმთავარნი, მწიგნობრებთან და უხუცესებთან
ერთად, დასცინოდნენ და ამბობდნენ:
42 „სხვებს იხსნიდა, საკუთარი თავის ხსნა კი არ შეუძლია,
თუ ისრაელის მეფეა, გადმოვიდეს ჯვრიდან და ვიწამებთ მას.
43 ღმერთს იყო მინდობილი და, ახლა იხსნას იგი, თუ ნებავს,
ვინაიდან თქვა, ძე ღვთისა ვარო.“ ფსალ.21,9,18.
44 ასევე მასთან ჯვარცმული ავაზაკებიც ლანძღავდნენ მას.

## იესოს შეძახილი ჯვრიდან. მისი სიკვდილი

45 ხოლო მეექვსე საათიდან ცხრა საათამდე ბნელმა მოიცვა
მთელი დედამიწა. ამოს.8,9.
46 მეცხრე საათი იქნებოდა, რომ შესძახა იესომ დიდი ხმით:
„ელი, ელი! ლამა საბაქთანი?“ რაც ნიშნავს: „ღმერთო ჩემო,
ღმერთო ჩემო, რად მიმატოვე?“ ფსალ.21,2. მარ.15,34.
47 იქ მდგომთაგან ზოგიერთებმა მოისმინეს და თქვეს ელიას
უხმობსო.
48 უცბად გაიქცა ერთი მათგანი, აიღო ღრუბელი, ძმრით
გაჟღინთა, წამოაგო ლერწამზე და მიაწოდა სასმელად. იოან.19,29.
49 სხვები კი ამბობდნენ: „მოიცათ, ვნახოთ, თუ მოვა ელია
მის გამოსახსნელად.“
50 ხოლო იესომ კვლავ შესძახა დიდი ხმით და სული განუ-
ტევა.
51 და აჰა, ტაძრის კრეტსაბმელი გაიხა ორად ზემოდან
ძირამდე, და შეიძრა დედამიწა, და კლდეები დასკდა.
გამოს.26,31. 2ნშტ.3,14. ებრ.10,20.
52 სამარხები გაიხსნა და ბევრი განსვენებული წმიდის
სხეული აღდგა.
53 გამოვიდნენ სამარხებიდან მისი აღდგომის შემდეგ და
შევიდნენ წმიდა ქალაქში და ბევრს ეჩვენენ.
54 ხოლო ასისთავსა და მათ, ვინც მასთან ერთად დარაჯობდა
იესოს, მიწისძვრა და ყოველივე მომხდარი რომ ნახეს, მეტი-
სმეტად შეეშინდათ და თქვეს: „ეს ჭეშმარიტად ღვთის ძე იყო.“
55 იქ იყო აგრეთვე შორით მზირალი მრავალი დედაკაცი,
რომლებიც გალილეიდან გამოჰყვნენ იესოს და ემსახურებოდნენ
მას.
56 მათ შორის იყვნენ მარიამ მაგდალელი, იაკობისა და იოსე-
ბის დედა მარიამი და ზებედეს ძეთა დედა.

## დაფვლა

57 როცა მოსაღამოვდა, მოვიდა მდიდარი კაცი არიმათიიდან,
სახელად იოსები, რომელიც თვითონაც იესოს მოწაფე იყო.
მარ.15,42. ლუკ.23,50. იოან.19,38.

58 მივიდა პილატესთან და გამოითხოვა იესოს გვამი. მაშინ
პილატემ ბრძანა, მიეცათ.
59 აიღო იოსებმა გვამი და შეახვია იგი სუფთა ტილოში.
60 და დაასვენა იგი თავის ახალ სამარხში, რომელიც კლდეში
იყო გამოკვეთილი. სამარხის კარს დიდი ლოდი მიაგორა და
წავიდა.
61 იქვე იყვნენ მარიამ მაგდალელი და სხვა მარიამი, რომლე-
ბიც სამარხის წინ ისხდნენ.

## სამარხის დაცვა

62 მეორე დღეს, რომელიც მოსდევს პარასკევს, მღვდელმთა-
ვარნი და ფარისეველნი შეიკრიბნენ პილატესთან.
63 თქვეს: „ბატონო, გაგვახსენდა, რომ იმ მატყუარამ, სანამ
ცოცხალი იყო თქვა: სამი დღის შემდეგ აღვდგებიო.
64 ამიტომ უბრძანე, მესამე დღემდე უყარაულონ სამარხს,
რომ არ მოვიდნენ მოწაფეები, არ მოიპარონ იგი და ხალხს არ
უთხრან: მკვდრეთით აღდგაო. უკანასკნელი ტყუილი პირველზე
უარესი იქნება.“
65 უთხრა მათ პილატემ: „თქვენ გყავთ დაცვა. წადით და
უდარაჯეთ, როგორც იცით.“
66 ისინი წავიდნენ, სამარხი უსაფრთხო ჰყვეს: დაბეჭდეს და
დაცვა დაუყენეს.

# თ ა ვ ი 28

## ანგელოზი უმჟღავნებს მარიამს იესოს აღდგომას

1 **შაბათი** რომ გავიდა, შვიდეულის პირველი დღის განთი-
ადზე მოვიდნენ სამარხის სანახავად მარიამ მაგდალელი და სხვა
მარიამი. მარ.16,1. ლუკ.24,1. იოან.20,1.
2 და აჰა, მოხდა დიდი მიწისძვრა, ვინაიდან უფლის ანგე-
ლოზი ჩამოვიდა ციდან, მოვიდა, ლოდი გადააგორა და ზედ
დაჯდა.
3 მისი შესახედაობა ელვასავით იყო და მისი ტანისამოსი –
თოვლივით სპეტაკი.
4 მისი შიშით შედრკნენ მცველები და მკვდრებივით
გახდნენ.
5 ანგელოზმა კი მიმართა დედაკაცებს და უთხრა: „ნუ გეში-
ნიათ, ვიცი, რომ ჯვარცმულ იესოს ეძებთ. მარ.16,6.
6 აქ არ არის, ვინაიდან აღდგა, როგორც თქვა. მოდით,
ნახეთ ადგილი, სადაც იწვა. მათ.12,40;17,23.
7 დაუყოვნებლივ წადით და უთხარით მის მოწაფეებს, რომ
იგი აღდგა მკვდრეთით და, აჰა, წინ მიგიძღვით გალილეისკენ.
იქ ნახავთ მას. აჰა, გითხარით თქვენ.“
მათ.26,32. მარ.14,28. იოან.21,1. საქ.1,3;10,41. 1კორ.15,5.

## იესოს შეხვედრა დედაკაცებთან

8 ისინი სწრაფად გამოეშურნენ სამარხიდან შიშით და დიდი
სიხარულით, და გაიქცნენ, რომ ეცნობებინათ მისი მოწაფეებისათვის.
9 და აჰა, იესო შეხვდა მათ და უთხრა: „გიხაროდეთ! ისინი
მივიდნენ, ფეხებზე მოეხვივნენ და თაყვანი სცეს მას!“

მარ.16,9. იოან.20,14.

10 მაშინ უთხრა მათ იესომ: „ნუ გეშინიათ, წადით და
აუწყეთ ჩემს ძმებს, რომ წავიდნენ გალილეას და იქ მნახავენ.“

იოან.20,17. ებრ.2,11.

## მცველების მოსყიდვა მღვდლების მიერ

11 როცა ისინი მიდიოდნენ, აჰა, მცველთაგან ზოგიერთები
მივიდნენ ქალაქში და აუწყეს მღვდელმთავრებს ყოველივე, რაც
მოხდა.
12 ისინი შეიკრიბნენ უხუცესებთან ერთად, მოითათბირეს და
დიდძალი ვერცხლი მისცეს ჯარისკაცებს
13 და უთხრეს: „თქვით, მისი მოწაფეები მოვიდნენ ღამით და
მოიპარეს იგი, როცა ჩვენ გვეძინა.
14 და თუ ამას გაიგებს განმგებელი, ჩვენ დავარწმუნებთ მას
და აგარიდებთ უსიამოვნებას.“
15 მათაც აიღეს ვერცხლი და ისე მოიქცნენ, როგორც დაარიგეს. გავრცელდა ეს ნათქვამი იუდეველებს შორის დღევანდელ დღემდე.

## იესო ევლინება თერთმეტს. წადით და ასწავლეთ ყველა ხალხს

16 ხოლო თერთმეტი მოწაფე წავიდა გალილეას, იმ მთაზე,
რომელიც იესომ დაუთქვა მათ.
17 ნახეს იგი და თაყვანი სცეს, ზოგს კი ეჭვი ეპარებოდა.
18 მოვიდა იესო მათთან და უთხრა: „მოცემული მაქვს მე
მთელი ხელმწიფება ცაში და დედამიწაზე.

მათ.11,27. ლუკ.1,32. იოან.3,35;13,3;17,2. 1პეტ.3,22. რომ.14,9. ეფეს.1,10. ფილ.2,9.

19 ამიტომ წადით და მოიმოწაფეთ ყველა ხალხი, მონათლეთ
ისინი მამისა და ძისა და სულიწმიდის სახელით.
20 ასწავლეთ მათ ყოველივეს დაცვა, რაც მე გამცნეთ. აჰა, მე
თქვენთანა ვარ ყოველდღე საუკუნის დასასრულამდე.“ ამინ.




# მარკოზის სახარება

## თავი 1

### იოანე ნათლისმცემელი ამზადებს გზას

1 **დასაწყისი** სახარებისა იესო ქრისტესი, ღვთის ძისა.
2 როგორც ესაია წინასწარმეტყველში სწერია: „აჰა, მე
მოვავლენ შენი სახის წინაშე ჩემს ანგელოზს, რომელიც მოა-
მზადებს შენს გზას. მალ.3,1. მათ.11,10. ლუკ.7,27.
3 ხმა მღაღადებლისა უდაბნოში. განუმზადეთ გზა უფალს,
მოასწორეთ მისი ბილიკები.“ ეს.40,3. მათ.3,3. ლუკ.3,4. იოან.1,23.
4 იოანე ნათლისმცემელი უდაბნოში მივიდა და ქადაგებდა
სინანულის ნათლისცემას ცოდვათა მისატევებლად.
ზაქ.13,24. მათ.3.1. ლუკ.3,3. იოან.1,31.
5 გამოდიოდა მასთან იუდეველთა მთელი ქვეყანა და ყველა
იერუსალიმელი და მდინარე იორდანეში მის მიერ ინათლებო-
დნენ და თავიანთ ცოდვებს აღიარებდნენ.
6 იოანეს ემოსა აქლემის ბეწვი და წელზე ტყავის სარტყელი
ერტყა. და ჭამდა კალიასა და ველურ თაფლს. ლევ.11,22. მათ.3,4.
7 ქადაგებდა და ამბობდა: „ჩემს შემდეგ ჩემზე უძლიერესი
მოდის, ვის წინაშეც არა ვარ ღირსი დავიხარო და სანდლის
თასმა გავუხსნა. ლუკ.3,16. იოან.1,27.
8 მე წყლით გნათლავდით, ის კი სულიწმიდით მოგნათლავთ.“
საქ.1,5;2,4. 1კორ.12,13.

### ნათლისღება

9 მოხდა იმ დღეებში, რომ მოვიდა იესო გალილეის ნაზარე-
თიდან და მოინათლა იოანეს მიერ იორდანეში. მათ.3,13. ლუკ.3,21.

10 და უცბად, როდესაც წყლიდან ამოდიოდა, იხილა
გახსნილი ცანი და სული, მტრედივით გარდმომავალი მასზე.
მათ.3,16. ლუკ.3,21. იოან.1,32.
11 ცათაგან მოისმა ხმა: „შენ ხარ ჩემი საყვარელი ძე, რომე-
ლიც მოვიწონე მე."

## უდაბნოში. ქადაგება გალილეაში

12 და დაუყონებლივ წაიყვანა იგი სულმა უდაბნოში.
მათ.4,1. ლუკ.4,1.
13 უდაბნოში ორმოცი დღე იყო და სატანისგან იცდებოდა
იგი. მხეცებთან იყო და ანგელოზები ემსახურებოდნენ.
14 მას შემდეგ, რაც იოანე გადაცემულ იქნა, იესო მოვიდა
გალილეას და ღვთის სახარებას ქადაგებდა. მათ.4,12. იოან.4,43.
15 ამბობდა: „აღსრულდა ჟამი და მოახლოვდა ღვთის სასუფე-
ველი. მოინანიეთ და იწამეთ სახარება." მათ.4,17

## ოთხი მოციქულის მოწოდება

16 როდესაც გალილეის ზღვის პირას დადიოდა, დაინახა
სიმონი და სიმონის ძმა ანდრია, რომლებიც ზღვაში ბადეს
ისროდნენ, რადგან მებადურები იყვნენ. მათ.4,18.
17 იესომ უთხრა მათ: „მომყევით მე და ადამიანთა მებადურე-
ბად გაქცევთ."
18 მათ მაშინვე მიატოვეს ბადეები და გაჰყვნენ მას.
19 ცოტა გაიარა და დაინახა იაკობ ზებედეს ძე და მისი ძმა
იოანე. ისინი ნავში ბადეებს აკერებდნენ.
20 მაშინვე დაუძახა. მათ მიატოვეს თავიანთი მამა ზებედე
ნავში მყოფ მუშებთან ერთად და გაჰყვნენ მას.

## ქადაგება და განკურნებანი კაპერნაუმსა და გალილეაში

21 კაპერნაუმს მივიდნენ და მაშინვე, შაბათ დღეს, შევიდნენ
სინაგოგაში, და ასწავლიდა მათ. მათ.4,13. ლუკ.4,31.
22 გაოცებულნი იყვნენ მისი მოძღვრებით, რადგან ასწავლიდა
მათ, როგორც ხელმწიფების მქონე და არა როგორც მწიგნო-
ბარნი. მათ.7,28. ლუკ.4,32.
23 მათ სინაგოგაში იყო კაცი, არაწმიდა სულით შეპყრობილი,
მან იყვირა: ლუკ.4,33.
24 „რა გინდა ჩვენგან იესო ნაზარეველო? ჩვენს დასაღუპავად
მოხვედი? გიცნობ, ვინც ხარ, ღვთის წმიდავ."
დან.9,24. მათ.8,29. იაკ.2,19.
25 იესომ შერისხა იგი და უთხრა: „გაჩუმდი და გადი მაგი-
სგან."
26 არაწმიდა სულმა შეანჯღრია იგი, დიდი ხმით დაიკივლა
და გამოვიდა მისგან.

27 ყველანი განცვიფრდნენ, ისე რომ, ერთმანეთს ეკითხებო-
დნენ: ეს რა არისო? ეს რა ახალი მოძღვრებაა, რომ ხელმწიფე-
ბით არაწმიდა სულთაც კი უბრძანებს და ისინიც ემორჩილებიანო
მას?
28 მისი ამბავი მაშინვე გალილეის მთელ მხარეს მოედო.
29 სინაგოგიდან გამოსვლისთანავე სიმონისა და ანდრიას სახ-
ლში მივიდნენ იოანესთან და იაკობთან ერთად. მათ.8,14. ლუკ.4,38.
30 სიმონის სიდედრი კი იწვა ციებ-ცხელებით შეპყრობილი.
მას მაშინვე უთხრეს მასზე.
31 მივიდა, ხელი მოკიდა და წამოაყენა იგი. სიცხემ გაუარა
და მოემსახურა მათ.
32 საღამო ჟამს, მზის ჩასვლისას, მიუყვანეს მას ყველა, ვინც
სნეული და ეშმაკეული იყო. მათ.8,16. ლუკ.4,40.
33 მთელი ქალაქი შეკრებილიყო კართან.
34 ბევრი სნეული განკურნა სხვა და სხვა სენისაგან, ბევრი
ეშმაკი განდევნა და ნებას არ რთავდა ეშმაკებს ელაპარაკათ,
რადგან ისინი იცნობდნენ მას. მარ.3,12. ლუკ.4,41. საქ.16,17;19,15.
35 განთიადამდე, ჯერ კიდევ ღამიანად ადგა, გავიდა და
წავიდა უდაბნო ადგილას. და იქ ლოცულობდა.
36 სიმონი და მასთან მყოფნი საჩქაროდ გაედევნენ მას.
37 იპოვეს იგი და უთხრეს: „ყველა შენ გეძებს."
38 უთხრა მათ: „წავიდეთ სხვა ახლო-მახლო ქალაქებში, რათა
იქაც ვიქადაგო, რადგან ამისათვის ვარ მოსული." ლუკ.4,43.
39 დადიოდა მთელ გალილეაში, ქადაგებდა მათ სინაგოგებში
და ეშმაკებს დევნიდა.
40 მოვიდა მასთან ერთი კეთროვანი, მუხლი მოიყარა, შე-
ვედრა და უთხრა: „თუ გსურს, შეგიძლია ჩემი განწმედა."
41 შეეცოდა იგი, გაიწოდა ხელი, შეახო მას და უთხრა:
„მსურს, განიწმიდე!"
42 და მყისვე მოშორდა კეთრი და განწმედილ იქნა.
43 მკაცრად გააფრთხილა და უმალვე გაუშვა.
44 უთხრა მას: „უყურე, არავის უთხრა, არამედ წადი და
ეჩვენე მღვდელს და შესწირე შენი განწმედისათვის, რაც
ბრძანა მოსემ, მათდა დასამოწმებლად." ლევ.13,2-3. მათ.8,4. ლუკ.5,14.
45 ის კი გავიდა და დაიწყო ბევრი ლაპარაკი და ამ ამბის
გახმაურება, ისე რომ, იესო ცხადად ველარ შედიოდა ქალაქში,
არამედ გარეთ, უდაბნო ადგილებში იმყოფებოდა და ყოველი
მხრიდან მიედინებოდნენ მასთან.

## თ ა ვ ი 2

### დავრდომილის განკურნება. ხელმწიფება ცოდვების მიტევებისა

1 **რამდენიმე** დღის შემდეგ კვლავ მოვიდა კაპერნაუმს და
ხმა დაირხა, სახლშიაო. მათ.9,1.

2 უცებ ბევრმა მოიყარა თავი, ისე რომ, კარში ტევა არ
იყო. და ასწავლიდა მათ სიტყვას.
3 მოვიდნენ და მოიყვანეს მასთან დავრდომილი, რომელიც
ოთხს მოჰყავდა. მათ.9,2. ლუკ.5,18.
4 და რადგან მასთან მიყვანა შეუძლებელი იყო ხალხის გამო,
იმ სახლს გადახადეს სახურავი, სადაც იგი იმყოფებოდა, და
გახსნეს და ჩაუშვეს საწოლი, რომელზედაც იწვა დავრდომილი.
5 იხილა იესომ მათი რწმენა და უთხრა დავრდომილს:
„შვილო, მოგეტევა შენი ცოდვები!“ ეს.43,25.
6 იქ ზოგიერთი მწიგნობარი იჯდა და თავის გულში ფიქრობდა:
7 „რატომ ლაპარაკობს ასე? ღმერთსა გმობს. ვის ძალუძს
ცოდვების მიტევება ერთი ღვთის გარდა.“
8 იესო თავისი სულით მაშინვე მიხვდა, რასაც გულში
ფიქრობდნენ ისინი და უთხრა: „ასეთი რამ გულში რად გაივლეთ?
იოან.2,24;6,64.
9 რა უფრო ადვილია – თქმა დავრდომილის მიმართ: შენი
ცოდვები მოგეტევა, თუ თქმა: ადექი, აიღე შენი საწოლი და
გაიარეო? მათ.9,5. ლუკ.5,23.
10 ხოლო რათა იცოდეთ, რომ კაცის ძეს დედამიწაზე აქვს
ცოდვების მიტევების ხელმწიფება, – უთხრა დავრდომილს, –
11 შენ გეუბნები: ადექი, აიღე შენი საწოლი და წადი შენს
სახლში!“
12 ადგა, მაშინვე აიღო თავისი საწოლი და გამოვიდა ყველას
თვალწინ. ყველა განცვიფრდა და ადიდებდა ღმერთს. ამბობდნენ: „არასოდეს გვინახავს მსგავსი რამ.“

## ლევის მოწოდება

13 კვლავ გავიდა ზღვაზე. მთელი ხალხი მიდიოდა მასთან და
იქ ასწავლიდა მათ.
14 გაიარა და დაინახა საბაჟოსთან მჯდომარე ლევი ალფესი
და უთხრა: „გამომყევი მე.“ ისიც ადგა და გაჰყვა მას.
მათ.9,9. ლუკ.5,27.
15 როდესაც მის სახლში დაჯდა, იესოსთან და მის მოწაფეებთან ერთად იჯდა ბევრი მებაჟე და ცოდვილი, რადგან მრავალნი იყვნენ იქ, ვინც გაჰყვა მას.
16 რაკი ფარისეველთა მწიგნობრებმა დაინახეს, რომ ის მებაჟეებთან და ცოდვილებთან ჭამდა, მის მოწაფეებს უთხრეს:
„რატომ ჭამს მებაჟეებთან და ცოდვილებთან?“
17 ეს რომ იესომ გაიგონა, უთხრა მათ: „მკურნალი ჯანმრთელებს კი არა სნეულებს ჭირდებათ. მართალთა კი არა,
ცოდვილთა მოსახმობად მოვედი.“ მათ.9,13. ლუკ.5,32. 1ტიმ.1,15.

## მარხულობა. ახალი ღვინო ახალ ტიკში

18 იოანეს მოწაფეები და ფარისეველნი მარხულობდნენ. მოვიდნენ მასთან და უთხრეს: „რატომაა, რომ იოანეს მოწაფეები და

ფარისეველთა მოწაფეები მარხულობენ, შენი მოწაფეები კი არ
მარხულობენ?“ მათ.9,14. ლუკ.5,33.
19 იესომ უთხრა მათ: „განა შეუძლიათ მარხულობა მექორწი-
ლეებს, ვიდრე ნეფე მათთან არის? ვიდრე ნეფე თანა ჰყავთ, არ
შეუძლიათ მარხულობა.
20 მაგრამ მოვა დღეები, როცა ნეფე წაერთმევათ და იმარხუ-
ლებენ იმ დღეს.
21 ძველ ტანსაცმელს არავინ დაადებს საკერებელს ახალი
ქსოვილისაგან; თორემ ახალი დაკერებული მოხევს ძველს და
უარესად გაიგლიჯება. მათ.9,16. ლუკ.5.36.
22 არავინ ჩაასხამს ახალ ღვინოს ძველ ტიკებში, თორემ
ღვინო ტიკებს დახეთქავს და ღვინოც დაიკარგება და ტიკებიც.
არამედ ახალ ღვინოს ახალ ტიკებში ასხამენ.“

## კაცის ძე არის უფალი შაბათისაც

23 მოუხდა მას შაბათ დღეს ყანებზე გავლა და მისმა მოწა-
ფეებმა თავთავების კრეფა დაიწყეს. 2შჯ.23,24-25. მათ.12,1. ლუკ.6,1.
24 ფარისევლებმა უთხრეს მას: „აჰა, რატომ აკეთებენ, რაც
შაბათ დღეს არაა ნებადართული?“
25 უპასუხა მათ: „არასოდეს არ წაგიკითხავთ რა ქნა დავი-
თმა, როცა გაუჭირდა და მოშივდა მას და მასთან მყოფთ?
26 როგორ შევიდა ღვთის სახლში აბიათარ მღვდელმთავრის
დროს, ჭამა საწინაშეო პური, – რისი ჭამის ნებაც არავის
ჰქონდა, გარდა მღვდლებისა, – და თავისთან მყოფებსაც დაუ-
რიგა?“ გამოს.29,33. ლევ.24.9. 1მფ.21,6-7. მათ.12,4. ლუკ.6,4.
27 უთხრა მათ: „შაბათი ადამიანისთვის არის შექმნილი და
არა ადამიანი შაბათისთვის.
28 ამრიგად, შაბათის უფალიც არის კაცის ძე.“

# თ ა ვ ი 3

## გამხმარი ხელის განკურნება შაბათ დღეს

1 **და** კვლავ შევიდა სინაგოგაში. იქ იყო კაცი, რომელსაც
ხელი ჰქონდა გამხმარი. მათ.12.9. ლუკ.6,6.
2 უთვალთვალებდნენ, ხომ არ განკურნავდა შაბათ დღეს,
რომ ბრალი დაედოთ მისთვის.
3 უთხრა ხელგამხმარ კაცს: „შუაში დადექი.“
4 მათ კი უთხრა: „შაბათ დღეს კეთილის კეთებაა ნებადარ-
თული თუ ბოროტისა? სულის ხსნა თუ დაღუპვა?“ ისინი
დუმდნენ.
5 იესომ რისხვით გადახედა მათ, მათი გულქვაობით დამწუხ-
რებულმა, და იმ კაცს უთხრა: „გაიწოდე ხელი!“ მანაც გაიწოდა
და მოურჩა ხელი.

6 ფარისევლებმა გამოსვლისთანავე მოითათბირეს ჰეროდიანე-
ბთან ერთად მის წინააღმდეგ, თუ როგორ დაეღუპათ იგი.
იოან.10,39.
7 იესო კი თავის მოწაფეებიანად ზღვისკენ გაემართა. მას
უამრავი ხალხი მიჰყვებოდა გალილეიდან და იუდეიდან, მათ.4,25.
8 იერუსალიმიდან, იდუმეადან, იორდანეს გაღმიდან, მრა-
ვალი ხალხი მოვიდა მასთან ტვიროსისა და სიდონის სანახები-
დან, როცა შეიტყვეს რა მოიმოქმედა მან.
9 თავის მოწაფეებს უთხრა, რომ ნავი გაემზადებინათ
მისთვის, რათა ხალხს არ შეევიწროვებინა იგი,
10 რადგან ბევრი განკურნა მან, ზედ აწყდებოდა ყველა,
ვისაც რამ სნეულება სჭირდა, და ცდილობდა, რომ შეხებოდა
მას.
11 არაწმიდა სულებიც, როგორც კი მას დაინახავდნენ,
ეცემოდნენ მის წინაშე და ყვირილით ამბობდნენ: „შენა ხარ ძე
ღვთისა." მათ.16,16.
12 იესო მკაცრად უშლიდა მათ, რათა არ გაეცხადებინათ იგი.

## თორმეტის ამორჩევა მოციქულებად

13 შემდეგ მთაზე ავიდა და მოუხმო, ვინც მას სურდა. და
წავიდნენ მასთან.
14 თორმეტი ამოირჩია, რომ მასთან ერთად ყოფილიყვნენ,
რათა გაეგზავნა საქადაგებლად, მათ.10,1. ლუკ.9,1.
15 და რათა ჰქონოდათ მათ განკურნებისა და ეშმაკების გამო-
დევნის ხელმწიფება.
16 ამოარჩია თორმეტი: ზედმეტ სახელად მისცა სიმონს
პეტრე;
17 იაკობ ზებედესას და იოანეს, იაკობის ძმას, უწოდა
ბანერგეს, რაც ნიშნავს ქუხილის ძეებს;
18 ანდრია და ფილიპე, ბართლომე და მათე, თომა და იაკობ
ალფესი, თადეოზ და სიმონ კანანელი.
19 და იუდა ისკარიოტელი, რომელმაც გასცა იგი.

## როგორ შეუძლია სატანას სატანის განდევნა

20 მივიდა სახლში და კვლავ იმდენმა ხალხმა მოიყარა თავი,
რომ პურიც ვეღარა ჭამეს.
21 მისიანებს მოესმათ და მის შესაპყრობად წავიდნენ,
რადგან ამბობდნენ: შეშლილიაო. იოან.10,20.
22 იერუსალიმიდან ჩამოსულმა მწიგნობრებმა თქვეს: ბელზე-
ბელი ჰყავს და ეშმაკებს ეშმაკთა მთავრით სდევნისო.
მათ.9,34. ლუკ.11,15.
23 დაუძახა მათ და იგავებით ეუბნებოდა: „როგორ შეუძლია
სატანას სატანის განდევნა?

24 თუ სამეფო თავისივე თავის წინააღმდეგ გაიყოფა, ის
სამეფო ვეღარ გაძლებს. მათ.12,25. ლუკ.11,17.
25 თუ სახლი თავისივე თავის წინააღმდეგ გაიყოფა, ის სახლი
ვეღარ გაძლებს;
26 და თუ სატანა თავის თავს წინ აღუდგა და გაიყო, ვეღარ
გაძლებს, აღსასრული დაუდგა.
27 ვერავინ შეძლებს შევიდეს ძლიერის სახლში და გაიტაცოს
მისი ნივთები, თუ ჯერ ძლიერს არ გათოკავს. მაშინღა გაძარ-
ცვავს მის სახლს.
28 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ყველა ცოდვა მიეტევება
კაცთა შვილებს, და გმობა, რამდენსაც უნდა გმობდნენ.
მათ.12,31. ლუკ.12,10. 1იოან.5,16.
29 ხოლო ვინც სულიწმიდას დაგმობს, მას აღარასოდეს
მიეტევება, არამედ სამუდამო ცოდვის თანამდებია.
30 რადგან ამბობდნენ: არაწმიდა სული ჰყავსო.

## დედა და ძმები

31 მივიდნენ მისი ძმები და დედა, გარეთ დადგნენ და გაგზა-
ვნეს მის დასაძახებლად. მათ.12,46. ლუკ.8,19.
32 მის გარშემო ხალხი ისხდა, როცა უთხრეს, გარეთ შენი
დედა და შენი დანი და შენი ძმანი არიან და შენ გეძებენო.
33 პასუხად უთხრა: „ვინ არიან ჩემი დედა და ჩემი ძმები?“
34 მის გარშემო მსხდომთ გადახედა და თქვა: „აჰა, ჩემი
დედა და ჩემი ძმები.
35 რადგან ის, ვინც ღვთის ნებას შეასრულებს, ისაა ჩემი
ძმაც, დაც და დედაც.“

# თ ა ვ ი 4

## იგავი მთესველსა და თესლზე

1 **კვლავ** დაიწყო სწავლება ზღვის პირას. მასთან ბევრმა
ხალხმა მოიყარა თავი, იმდენმა, რომ იგი ნავში ჩაჯდა და
გავიდა ზღვაზე. მთელი ხალხი კი ზღვის პირას იყო, ხმელეთზე.
მათ.13,1. ლუკ.8,4.
2 ბევრ რასმე ასწავლიდა იგი იგავებით და თავის მოძღვრე-
ბაში ამბობდა:
3 „ისმინეთ! აჰა, გამოვიდა მთესველი დასათესად.
4 თესვისას ზოგი გზისპირას დავარდა; მოვიდნენ ფრინვე-
ლები და აკენკეს.
5 ზოგი კლდოვან ადგილას დავარდა, სადაც ბევრი მიწა არ
იყო, და მალე აღმოცენდა, ვინაიდან მიწას სიღრმე არ ჰქონდა.
6 ხოლო მზე რომ ამოვიდა, დაჭკნა და, რაკი ფესვი არ
ჰქონდა, გახმა.

7 ზოგი ეკლებში ჩავარდა, გაიზარდა ეკლები და მოაშთეს
იგი და მან ნაყოფი ვეღარ გამოიღო.
8 ზოგი კარგ ნიადაგზე დაეცა და გამოიღო ნაყოფი. აღმო-
ცენდა, გაიზარდა და იმატა ერთი–ოცდაათად, ერთი–სამოცად
და ერთი–ასად.“
9 თქვა: „ვისაც ყური აქვს სასმენად, ისმინოს!“
10 როცა იგი მარტო დარჩა, მათ, ვინც გარს ეხვია თორმეტთან
ერთად, ჰკითხეს იგავზე.
11 მან უთხრა: „თქვენ მოცემული გაქვთ ცოდნა ღვთის სასუ-
ფევლის საიდუმლოსი, ხოლო გარეშეთათვის ყველაფერი იგავე-
ბით ხდება. მათ.11,25;16,17. 1კორ.2,10.
12 რადგან ხედვით ხედავენ და ვერ შეიცნობენ, სმენით
ისმენენ და ვერ იგებენ, რათა არ მოიქცნენ და არ მიეტევოთ.“
ეს.6.9-10. იოან.12,40.
13 უთხრა მათ: „არ იცით ეს იგავი? როგორღა გაიგებთ
ყველა იგავს?
14 მთესველი სიტყვას თესავს. მათ.13,18. ლუკ.8,11.
15 ისინი კი იმ გზის პირას არიან, სადაც ითესება სიტყვა.
როგორც კი მოისმენენ, მაშინვე მოდის სატანა და იტაცებს
მათში დათესილ სიტყვას.
16 ასევე კლდოვანზე დათესილნი: ისინი არიან, რომლებიც
როგორც კი სიტყვას მოისმენენ, მაშინვე სიხარულით მიიღებენ
მას. ეს.42,20. ეზეკ.33,31. იოან.5,35.
17 მაგრამ ფესვი არ გააჩნიათ თავის თავში და ხანმოკლენი
არიან და, როგორც კი დგება გასაჭირი ანდა დევნა სიტყვის
გამო, მაშინვე ცდუნდებიან.
18 სხვანი, ეკალთა შორის დათესილნი ისინი არიან, რომლებიც
სიტყვას მოისმენენ,
19 მაგრამ წუთისოფლის საზრუნავი, სიმდიდრის საცდური და
სხვა გულისთქმანი, მათში შესვლისას, აშთობენ სიტყვას და იგი
უნაყოფო ხდება. ლუკ.12,15. 1ტიმ.6,9.
20 კეთილ ნიადაგზე დათესილნი ისინი არიან, რომლებიც
სიტყვას მოისმენენ და მიიღებენ, და გამოაქვთ ნაყოფი: ერთი–
ოცდაათად, სამოცად და ასად.“

## დაუკვირდით, რასაც ისმენთ

21 უთხრა მათ: „განა იმისთვის მოაქვთ სანთელი, რომ
ჭურჭლის ან საწოლის ქვეშ დადგან? განა იმისათვის არა, რომ
სასანთლეზე დადგან? მათ.5,15. ლუკ.8,16.
22 არ არსებობს დაფარული, რომ არ გაცხადდეს, და არც რამ
დამალული, რომ არ გამომჟღავნდეს. მათ.10.26. ლუკ.8,17:12,2.
23 თუ ვინმეს ყური აქვს სასმენად, ისმინოს!“
24 უთხრა მათ: „დაუკვირდით, რასაც ისმენთ: რომელი

საწყაოთიც მიუწყავთ, იმავეთი მოგეწყვებათ და მოგემატებათ.
მათ.7,2. ლუკ.6,38.
25 რადგან, ვისაც აქვს, მას მიეცემა, და ვისაც არა აქვს,
ისიც წაერთმევა, რაცა აქვს." მათ.13,12;25,29. ლუკ.8,18;19,26.

## მდოგვის მარცვალზე

26 თქვა: „ასეთია ღვთის სასუფეველი, კაცმა რომ თესლი
ჩააგდოს მიწაში,
27 ეძინოს და დგებოდეს ღამით თუ დღისით. თესლი კი
აღმოცენდება და იზრდება, მან კი არ იცის, როგორ.
28 რადგან მიწა თვითონ გამოიღებს ნაყოფს: პირველად
ჯეჯილს, მერე თავთავს, შემდეგ კი სავსე მარცვალს თავთავში.
29 რაჟამს მომწიფდება ნაყოფი, მაშინვე გამოგზავნის ნამგალს,
რადგან მოაღწია მკამ."
30 თქვა: „რას შევუდაროთ ღვთის სასუფეველი? ან რომელი
იგავით გამოვხატოთ იგი? მათ.13,31. ლუკ.13,18
31 იგი მდოგვის მარცვალსა ჰგავს, რომელიც მიწაზე დათე-
სვისას ყველაზე მცირეა მიწაზე არსებულ თესლთა შორის,
32 დათესვის შემდეგ კი ამოდის და ყველაზე დიდ მწვანი-
ლეულად გადაიქცევა. დიდ ტოტებს გამოისხამს, ისე რომ მის
ჩრდილში ცის ფრინველნი იბუდებენ."
33 მრავალი ასეთი იგავით ეუბნებოდა იგი სიტყვას, რამდენის
მოსმენაც შეეძლოთ. მათ.13,34.
34 იგავის გარეშე არ ესაუბრებოდა მათ, თავის მოწაფეებს კი
ცალკე განუმარტავდა ყველაფერს.

## ქარი და ზღვა ემორჩილებიან მას

35 იმავე დღეს, რომ მოსაღამოვდა, უთხრა მათ: „გადავცუ-
როთ გაღმა." მათ.8,23. ლუკ.8,22.
36 გაუშვეს ხალხი და წაიყვანეს იგი ნავით, რომელშიც
იჯდა. მასთან სხვა ნავებიც იყო.
37 ამოვარდა დიდი ქარიშხალი, ტალღები ნავს ეხეთქებოდა,
ისე რომ ნავი უკვე ივსებოდა.
38 ის კი კიჩოზე იყო და სასთუმალზე ეძინა. გააღვიძეს და
უთხრეს: „მოძღვარო, რომ ვიღუპებით, ნუთუ არ გენაღვლება?"
39 წამოდგა და შერისხა ქარი და უთხრა ზღვას: „დადუმდი,
ჩადექ! ქარი დაცხრა და დიდი მყუდროება ჩამოდგა."
იობ.26,12. ფსალ.88,10.
40 უთხრა მათ: „რატომ ხართ ასე მხდალნი? რატომ არა
გაქვთ რწმენა?"
41 მათ დიდი შიშით შეეშინდათ და ერთმანეთს გადაულაპა-
რაკეს: „ვინ არის ეს, ქარიცა და ზღვაც რომ მას ემორჩილება?"

# თ ა ვ ი 5

## უწმიდური სულები ღორის კოლტში

1 **გავიდნენ** ზღვის გაღმა, ღერასენელთა მხარეში.

მათ.8,28. ლუკ.8,26.

2 ნავიდან გადმოსულს მიეჭრა კაცი სამარხებიდან, არაწმიდა სულით შეპყრობილი.

3 მას სამყოფელი სამარხებში ჰქონდა და ჯაჭვებითაც კი არავის შეეძლო მისი შეკვრა.

4 ვინაიდან უკვე მრავალჯერ იყო შეკრული ბორკილებითა და ჯაჭვებით, მაგრამ წყვეტდა ჯაჭვებს, ამსხვრევდა ბორკილებს და არავის შეეძლო მისი დამორჩილება.

5 მუდამ, დღე და ღამ, სამარხებსა და მთებში ღრიალებდა და ეხეთქებოდა ლოდებს.

6 როგორც კი დაინახა შორიდან იესო, მიირბინა მასთან და თაყვანი სცა.

7 ხმამაღლა იყვირა და უთხრა: „რა გინდა ჩემგან, ძეო უზენაესი ღვთისა? ღმერთს გაფიცებ, ნუ მტანჯავ!“

8 რადგან უთხრა მას: „გადი ამ კაცისაგან, არაწმიდა სულო!“

9 ჰკითხა მას: „რა არის შენი სახელი?“ მან უპასუხა: „ლეგიონია ჩემი სახელი, ვინაიდან ბევრნი ვართ.“

10 ძალიან ევედრებოდა, რომ ამ არე-მარედან არ გაეძევებინა ისინი.

11 იქ კი, მთასთან ღორების დიდი კოლტი ძოვდა.

12 შეევედრნენ მას და უთხრეს: „მიგვრეკე ღორებთან, რომ შევიდეთ მათში.“

13 დართო მათ ნება და გამოსული არაწმიდა სულები შევიდნენ ღორებში. ეს კოლტი, დაახლოებით ორიათასამდე, კბოდედან ზღვას მიაწყდა და ჩაიხრჩო ზღვაში.

14 ხოლო მათი მაძოვებელნი გაიქცნენ და შეატყობინეს ქალაქსა და სოფლებს და გამოვიდნენ, რომ ენახათ, რა მოხდა.

15 მოვიდნენ იესოსთან და ხედავენ ეშმაკეული, რომელსაც ლეგიონი ჰყავდა, ზის შემოსილი და გონთმოსული, და შეშინდნენ.

16 მხილველებმა უამბეს მათ, რა დაემართა ეშმაკეულს და ღორებს.

17 დაუწყეს ხვეწნა, გასცლოდა მათს საზღვრებს.

18 როდესაც ადიოდა იგი ნავში, ყოფილი ეშმაკეული შეევედრა, რომ თავისთან დაეტოვებინა.

19 ნება არ დართო მას, არამედ უთხრა: „წადი შენს სახლში, შენიანებთან, და უთხარი მათ, რა გიყო ღმერთმა და რაოდენ შეგიწყალა.“

20 წავიდა იგი და დაიწყო ქადაგება ათქალაქში, თუ როგორ მოექცა მას იესო, და უკვირდა ყველას.

## იაიროსის ქალიშვილის გაცოცხლება

21 როცა იესომ კვლავ გამოღმა გამოსცურა ნავით, დიდძალი
ხალხი მოგროვდა მასთან. ზღვის პირას იყო იგი.
22 და აჰა, მოვიდა სინაგოგის ერთი უფროსთაგანი, სახელად
იაიროსი. დაინახა თუ არა იგი, მის ფერხთით დაეცა.
23 ბევრს ევედრებოდა მას და ეუბნებოდა: „ჩემი გოგონა
სიკვდილის პირასაა. მოდი და დაასხი ხელები, რომ გამოჯანმრ-
თელდეს და იცოცხლოს.“
24 წაჰყვა მას. დიდძალი ხალხი აედევნა და ზედ აწყდებოდა.
25 ერთმა ქალმა, რომელსაც თორმეტი წელიწადი იყო, რაც
სისხლის დენა სჭირდა, მათ.9,20.
26 მრავალი ტანჯვა ჰქონდა გადატანილი მრავალი მკურნალი-
საგან და რაც რამ გააჩნდა, ყველაფერი დახარჯა, მაგრამ ვერა-
ფერმა უშველა, უარეს დღეში ჩავარდა,
27 მოისმინა იესოზე, ხალხში ზურგს უკნიდან მოუარა და
შეეხო მის სამოსელს.
28 რადგან ამბობდა: მის სამოსელსაც რომ შევეხო, განვიკურ-
ნებიო.
29 და იმწამსვე დაიშრიტა მისი სისხლის წყარო და სხეულში
იგრძნო, რომ განიკურნა სატკივარისაგან.
30 ამ დროს კი იესომ იგრძნო, რომ ძალა გავიდა მისგან. მიუ-
ბრუნდა ხალხს და უთხრა: „ვინ შეეხო ჩემს სამოსელს?“ ლუკ.8,45.
31 მისმა მოწაფეებმა უთხრეს: „ხედავ, ხალხი ზედ გაწყდება,
შენ კი ამბობ: ვინ შემეხოო?“
32 მან მიმოიხედა, რომ დაენახა ამის ჩამდენი.
33 ქალი, რომელმაც იცოდა, რაც თვითონ დაემართა, შიშით
და თრთოლვით მივიდა, მის წინაშე დაემხო და მთელი
სიმართლე უთხრა.
34 მან კი უთხრა: „ასულო, შენმა რწმენამ გიხსნა, წადი
მშვიდობით და მორჩენილი ხარ შენი სენისაგან.“
35 ჯერ სიტყვა არ გაეთავებინა, რომ მოვიდნენ სინაგოგის
უფროსისაგან და უთხრეს: „შენი ასული მოკვდა, რაღად აწუხებ
მოძღვარს?“ ლუკ.8,49.
36 იესომ კი ამ სიტყვების მოსმენისთანავე უთხრა სინაგოგის
უფროსს: „ნუ გეშინია, მხოლოდ გწამდეს.“
37 არავის დართო ნება წაჰყოლოდა, პეტრეს, იაკობის და
იოანეს – იაკობის ძმის გარდა.
38 მივიდნენ სინაგოგის უფროსის სახლში და ხედავს, არეუ-
ლობაა, ტირიან და ბევრს მოთქვამენ.
39 შევიდა და უთხრა: „რაზე სწუხხართ და სტირით? არ
მომკვდარა ბავშვი, სძინავს მხოლოდ.“
40 ისინი დასცინოდნენ მას. მან კი ყველანი გამორეკა, წაი-
ყვანა ბავშვის დედ-მამა და მასთან მყოფნი და შევიდა, სადაც
ბავშვი იწვა.

41 აიღო ბავშვის ხელი და უთხრა: „ტალითა კუმი!“ რაც
ნიშნავს: „შენ გეუბნები, გოგონა, ადექ!“
42 და მყისვე წამოდგა გოგონა და გაიარა, ვინაიდან თორ-
მეტი წლისა იყო. მათ დიდად გაუკვირდათ.
43 მან მკაცრად გააფრთხილა ისინი, რომ არავის გაეგო ეს
ამბავი. უთხრა, საჭმელი მიეცათ მისთვის.

## თ ა ვ ი 6

### წინასწარმეტყველის უპატივცემლობა

1 **გავიდა** იქიდან და მივიდა თავის სამშობლოში. თავისი
მოწაფეებიც გაჰყვნენ. მათ.13,54. ლუკ.4,16.
2 შაბათი რომ დადგა და სინაგოგაში დაიწყო სწავლება.
მრავალი მსმენელი გაოცებული ამბობდა, საიდანა აქვს ამას ეს
ყველაფერი. და რა სიბრძნე აქვს მონიჭებული, რა სასწაულები
ხდება მისი ხელით? მათ.7,28.
3 ეს ხურო არ არის, მარიამის ძე, იაკობის, იოსეს, იუდას
და სიმონის ძმა? აქვე ჩვენთან არ იმყოფებიან მისი დები?
ისინი ცდუნდებოდნენ მასში. იოან.6,42.
4 უთხრა მათ იესომ: „წინასწარმეტყველი არსად არ არის
უპატივოდ, გარდა თავისი სამშობლოსი, სანათესავოსი და საკუ-
თარი სახლისა.“ იერ.12,6. მათ.13,57. ლუკ.4,24. იოან.4,44.
5 ვერ მოახდინა იქ ვერავითარი სასწაული, გარდა იმისა,
რომ მცირერიცხოვან სნეულთ ხელები დაასხა და განკურნა.
6 უკვირდა ურწმუნოება მათი, დადიოდა გარშემო სოფ-
ლებში და ასწავლიდა მათ. მათ.9,35.

### თორმეტი გაიგზავნა სამსახურისთვის

7 მოუხმო თორმეტს და დაიწყო მათი წყვილ-წყვილად
დაგზავნა და აძლევდა მათ ხელმწიფებას არაწმიდა სულებზე.
მათ.10,1. ლუკ.9,1.
8 გამოუცხადა მათ, არაფერი წაეღოთ გზაში, გარდა ხელ-
ჯოხისა, არც პური, არც ფუთა, არც სპილენძი სარტყლით.
9 ჩაეცვათ სანდლები და არ მოესხათ ორ-ორი მოსასხამი.
10 უთხრა მათ: „რომელ სახლშიც შეხვალთ, იქ დარჩით, სანამ
იმ ადგილიდან არ გამოხვალთ.
11 თუ ვინმე არ მიგიღებთ და არ მოგისმენთ, იქიდან წამოსვ-
ლისას თქვენ ფერხთაგან მტვერი დაიბერტყეთ მათდა დასა-
მოწმებლად. ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: სოდომისა და
გომორისთვის უფრო ადვილი იქნება სამსჯავროს დღეს, ვიდრე
იმ ქალაქისათვის.“ მათ.10,14. საქ.13,51;18,6.
12 ისინი გავიდნენ და ქადაგებდნენ მონანიებას.
13 სდევნიდნენ მრავალ ეშმაკს და სნეულებს სცხებდნენ ზეთს
და კურნავდნენ. იაკ.5,14.

## ნათლისმცემლის თავის მოკვეთა

14 ესმა მეფე ჰეროდეს, ვინაიდან ცნობილი გახდა მისი
სახელი, და თქვა: იოანე ნათლისმცემელი აღმდგარა მკვდრეთით
და ამიტომ მოქმედებენო ძალები მასში. მათ.14,1. ლუკ.9,7.
15 ერთნი ამბობდნენ: ელია არისო; სხვები კი ამბობდნენ:
წინასწარმეტყველია, როგორც ერთი წინასწარმეტყველთაგანიო.
16 ეს რომ ესმა ჰეროდეს, თქვა: „ეს იოანეა, მე რომ თავი
მოვკვეთე, ის აღმდგარა მკვდრეთით."
17 რადგან ჰეროდემ გაგზავნა იოანეს შესაპყრობად, საპყრო-
ბილეში შესაბორკად, თავისი ძმის, ფილიპეს ცოლის, ჰეროდიას
გამო, რადგან ცოლად ჰყავდა იგი. ლუკ.3,19.
18 რადგან იოანე ეუბნებოდა ჰეროდეს: არ გეკუთვნისო შენი
ძმის ცოლის ცოლად ყოლა. ლევ.18,16;20,21.
19 ჰეროდიას კი გული მოსდიოდა მასზე და სურდა მისი
მოკვლა, მაგრამ არ შეეძლო.
20 ვინაიდან ჰეროდეს ეშინოდა იოანესი; იცოდა, რომ მარ-
თალი და წმიდა კაცი იყო და იფარავდა მას; როცა მას უსმე-
ნდა, დიდ საგონებელში იყო და სიამოვნებით უგდებდა ყურს.
21 დადგა მარჯვე დღე, როცა ჰეროდემ თავის დაბადების
დღეს სერობა გაუმართა თავის მთავრებს, ათასისთავებს და
გალილეველ აზნაურებს;
22 შევიდა ჰეროდიას ასული, ცეკვავდა და აამებდა ჰეროდესა
და მის თანამეინახეებს. მეფემ უთხრა ქალწულს: „რაც გნებავს,
მთხოვე და მოგცემ."
23 და დაუფიცა მას: „რაც გინდა მთხოვო, მოგცემ ჩემს
ნახევარ სამეფოსაც კი."
24 გამოვიდა და ჰკითხა დედამისს: „რა ვთხოვო?" იოანე ნათ-
ლისმცემლის თავიო, უპასუხა მან.
25 და მყისვე სასწრაფოდ შევიდა მეფესთან, სთხოვა და
უთხრა: „მსურს ახლავე ლანგრით მომართვა იოანე ნათლისმცემ-
ლის თავი."
26 შეწუხდა მეფე, მაგრამ ფიცისა და თანამეინახეთა რიდის
გამო, აღარ ისურვა მისთვის უარი ეთქვა.
27 მყისვე გაგზავნა მეფემ ჯალათი და უბრძანა მისი თავის
მოტანა.
28 წავიდა იგი, მოჰკვეთა მას თავი საპყრობილეში, ლანგრით
მოიტანა მისი თავი და გადასცა ქალწულს, ხოლო ქალწულმა
დედამისს მისცა.
29 ეს რომ მისმა მოწაფეებმა გაიგეს, მივიდნენ, აიღეს მისი
გვამი და სამარხში ჩაასვენეს.

## ხუთი ათასი კაცის დაპურება

30 შეიკრიბნენ იესოსთან მოციქულები და უამბეს მას ყვე-
ლაფერი, რაც გააკეთეს და რაც ასწავლეს. ლუკ.9,10.

31 უთხრა მათ: „წამოდით მარტო თქვენ უდაბურ ადგილას და მცირედ მოისვენეთ.“ ვინაიდან მრავალი იყო მიმსვლელ-მომსვლელი და საჭმელადაც ვერ იცლიდნენ.
32 წავიდნენ უდაბურ ადგილას მარტონი ნავით.

მათ.14,13. ლუკ.9,10.

33 დაინახეს ისინი, რომ მიდიოდნენ, და ბევრმა იცნო. ფეხით გაედევნენ ყოველი ქალაქიდან და მათზე ადრე მივიდნენ.
34 გამოსულმა უამრავი ხალხი რომ დაინახა, შეებრალა ისინი, ვინაიდან უმწყემსო ცხვრებივით იყვნენ, და დაუწყო მათ მრავალი რამის სწავლება.
35 გამოხდა კარგა ხანი და მივიდნენ მასთან მისი მოწაფეები და უთხრეს: „უდაბურია ეს ადგილი, დრო კი უკვე გვიანია.
36 გაუშვი ისინი, რომ წავიდნენ ახლომახლო დაბა-სოფლებში და იყიდონ თავისთვის საზრდო.“
37 მაგრამ მან პასუხად უთხრა მათ: „თქვენ მიეცით მათ საჭმელი.“ მათ კი უთხრეს: „წავიდეთ, ორასი დინარის პური ვიყიდოთ და ამათ მივცეთ საჭმელად?“
38 უთხრა მათ: „რამდენი პური გაქვთ? წადით, ნახეთ!“ გაიგეს და უთხრეს: „ხუთი და ორიც თევზი.“

მათ.14,17. ლუკ.9,13. იოან.6,9.

39 მაშინ უბრძანა მათ, ყველანი ჯგუფ-ჯგუფად დამსხდარიყვნენ მოლზე.
40 დასხდნენ მწყობრად ას-ასად და ორმოცდაათ-ორმოცდაათად.
41 აიღო ხუთი პური და ორი თევზი, ზეცას ახედა, აკურთხა, დატეხა პურები და მისცა თავის მოწაფეებს, რომ ამათთვის ჩამოერიგებინათ. ორი თევზიც ყველას დაუნაწილა.
42 ყველამ ჭამა და გაძღა.
43 დარჩენილი ნატეხებიდან და თევზიდან თორმეტი სავსე გოდორი აკრიფეს.
44 პურისმჭამელი სულ ხუთი ათასამდე მამაკაცი იყო.

## წყალზე სიარული

45 მყისვე აიძულა თავისი მოწაფეები ასულიყვნენ ნავში და წინდაწინ გასულიყვნენ გაღმა, ბეთსაიდისკენ, ვიდრე ხალხს გაუშვებდა.
46 ისინი რომ გაისტუმრა, მთაზე ავიდა სალოცავად. მათ.14,23.
47 და როცა შესაღამოვდა, ნავი შუა ზღვაში იყო, ის კი მარტო დარჩა ხმელეთზე. იოან.6.16.
48 დაინახა, რომ მათ უჭირდათ ნაოსნობა, ვინაიდან პირქარი იყო. ღამის მეოთხე გუშაგობაზე წავიდა იგი მათკენ ზღვაზე მოსიარულე. უნდოდა მათთვის გვერდი აევლო.
49 ხოლო მათ, ზღვაზე მავალი რომ დაინახეს იგი, იფიქრეს, მოჩვენება არისო, და შეჰყვირეს.

50 ვინაიდან ყველამ დაინახა იგი და შეძრწუნდნენ; ის კი
მყისვე გამოელაპარაკა მათ და უთხრა. „გამხნევდით, ეს მე ვარ,
ნუ გეშინიათ!“
51 ავიდა ნავში მათთან და ჩადგა ქარი. და ძალიან უკვირდათ
თავიანთ გულში.
52 ვინაიდან გაოგნებულნი იყვნენ პურების გამო, მაგრამ
გული გაქვავებული ჰქონდათ. მათ.8,18.

## მრავალთა გაჯანსაღება

53 გავიდნენ გაღმა და მიადგნენ გენესარეთის მიწას, და
ჩაუშვეს ღუზა. მათ.14,34.
54 როგორც კი ნავიდან გადმოვიდნენ, უმალვე იცნეს იგი
იქაურებმა.
55 შემოირბინეს მთელი ის ქვეყანა და დაიწყეს საწოლებით
სნეულთა გამოყვანა ყველგან, სადაც კი გაიგებდნენ, აქ არისო.
მათ.4,24.
56 სადაც არ უნდა შესულიყო, დაბებში, ქალაქებში თუ სოფ-
ლებში, სხამდნენ თავიანთ სნეულებს მოედნებზე და ევედრე-
ბოდნენ, რომ მისი სამოსლის კალთაზე შეხების ნება მაინც
მიეცა. ვინც კი ეხებოდა, იკურნებოდა კიდეც.

# თ ა ვ ი 7

## ადამიანისგან გამომდინარე მასვე ბილწავს

1 **შეიკრიბნენ** მასთან ფარისევლები და იერუსალიმიდან
მოსული ზოგიერთი მწიგნობარი. მათ.15,1.
2 დაინახეს, რომ ზოგიერთი მისი მოწაფეთაგანი ბინძური,
ესე იგი, დაუბანელი ხელებით ჭამდა პურს.
3 რადგან ფარისეველნი და იუდეველნი, ყველანი იცავენ
წინაპართა ჩვეულებას და ისე არ ჭამენ, თუ საგულდაგულოდ არ
დაიბანეს ხელი,
4 ბაზრიდან დაბრუნებულები განბანის გარეშე არ ჭამენ.
სხვაც ბევრი რამ არის, რაც მიიღეს შესასრულებლად: სასმისე-
ბის, თასების, სპილენძის ქვაბების გავლება წყალში.
5 მაშინ ჰკითხეს ფარისევლებმა და მწიგნობრებმა: „რატომ
არ იქცევიან შენი მოწაფეები წინაპართა გადმოცემის მიხედვით
და დაუბანელი ხელებით ჭამენ პურს?“
6 ხოლო მან უთხრა მათ: „კარგად წინასწარმეტყველებდა
თქვენისთანა თვალთმაქცებზე ესაია წინასწარმეტყველი.
როგორც წერია: 'ეს ხალხი პატივს მცემს ბაგეებით, მათი გული
კი შორსაა ჩემგან. მათ.15,8.
7 ამაოდ მექცევიან მოწიწებით, ასწავლიან რა მოძღვრებებს
– ადამიანურ მცნებებს.' ეს.29,13. ტიტ.1,14.

8 ვინაიდან თქვენ მიგიტოვებიათ ღვთის მცნებანი და იცავთ
კაცთა გადმოცემას, სასმისების, თასებისა და მრავალი სხვა
ამგვარის გავლებას."
9 უთხრა მათ: „კარგია განა, რომ ღვთის მცნებას აუქმებთ,
რათა თქვენი გადმოცემა დაიცვათ?
10 მოსემ თქვა: 'პატივი ეცი მამასა შენსა და დედასა შენსა;
მამისა, გინდ დედის აუგის მთქმელი სიკვდილით მოკვდეს.'
გამოს.20,12;21,17. მათ.15,4.
11 თქვენ კი ამბობთ: თუ კაცი ეტყვის მამას ან დედას: კორ-
ბან, ესე იგი, ძღვენიო (ღმერთს), რითაც ჩემგან უნდა გესარ-
გებლა, –
12 მას თქვენ ნებასა რთავთ, აღარაფერი გააკეთოს მამისთვის
ან დედისათვის.
13 თქვენი გადმოცემით, რომელსაც გადასცემთ, აუქმებთ
ღვთის სიტყვას და სხვასაც ბევრს აკეთებთ ამის მსგავსს."
14 მოუწოდა კვლავ ხალხს და უთხრა: „მომისმინეთ ყველამ
და შეიგნეთ:
15 არაფერია ადამიანის გარეთ ისეთი, რასაც მასში შესვლით
შეეძლოს მისი წაბილწვა. არამედ რაც ადამიანისაგან გამოდის,
ის ბილწავს ადამიანს. მათ.15,11. რომ.14,17. ტიტ.1,15.
16 თუ ვინმეს ყურები აქვს სასმენად, ისმინოს!"
დაბ.8,21. იგ.სოლ.6,14. იერ.17,9. მათ.15,19.
17 როდესაც ხალხს გაერიდა და სახლში შევიდა, მისმა მოწა-
ფეებმა ჰკითხეს მას იგავზე:
18 მან უთხრა მათ: „ნუთუ თქვენც არ გაგეგებათ და ვერ
მიმხვდარხართ, რომ არაფერს, რაც ადამიანში გარედან შედის,
არ ძალუძს მისი წაბილწვა?
19 ვინაიდან, მის გულში კი არ შედის, არამედ მუცელში და
გამოდის ფეხისალაგში." ამით წმიდად გამოაცხადა ყოველგვარი
საზრდო.
20 შემდეგ უთხრა: „კაცისაგან გამომავალი შებილწავს კაცს.
21 ვინაიდან ადამიანის გულიდან გამოდის ბოროტი ზრახვანი,
სიძვანი, ქურდობანი, მკვლელობანი,
22 მრუშობანი, ანგარებანი, მზაკვრობანი, ვერაგობანი, გარ-
ყვნილებანი, თვალბოროტებანი, გმობანი, ამპარტავნობა და
უგუნურება.
23 ყველა ეს ბოროტება შიგნიდან გამოდის და ბილწავს
ადამიანს."

## ძაღლებიც ჭამენ შვილების საჭმლის ნამცეცებს

24 ადგა იქიდან და ტვიროსის საზღვრისკენ გასწია. სახლში
რომ შევიდა, არ უნდოდა ვინმეს ეცნო, მაგრამ ვერ შეძლო
დაფარვა. მათ.15,21.

25 ვინაიდან მის შესახებ მაშინვე გაიგო ერთმა დედაკაცმა, რომლის ასულსაც არაწმიდა სული ჰყავდა, მოვიდა და დაემხო მის ფერხთით.
26 ეს დედაკაცი კი ბერძენი იყო, წარმოშობით სიროფინიკიელი, ზღვის გაღმელი; ემუდარებოდა, რომ განედევნა ეშმაკი მისი ასულისაგან.
27 ხოლო იესომ უთხრა მას: „მოითმინე, ჯერ შვილები გაძღნენ, თორემ არ არის კარგი, შვილებს წაართვა პური და ძაღლებს გადაუგდო.“
28 მან მიუგო და უთხრა: „მართალია, უფალო, მაგრამ ძაღლებიც ხომ მაგიდის ქვეშ ჭამენ შვილების ნამცეცებს.“
29 მან უთხრა: „მაგ სიტყვისათვის, წადი, ეშმაკი გასულია შენი ასულისაგან.“
30 წავიდა თავის სახლში და ნახა, რომ ბავშვი საწოლზე იწვა, ეშმაკი კი გასული იყო.

## ყრუ და ენაბლუს განკურნება

31 კვლავ გამობრუნდა ტვიროსის საზღვრებიდან და მივიდა სიდონის გზით გალილეის ზღვისკენ, ათქალაქის საზღვრების გავლით. მათ.15,29.
32 მოიყვანეს მასთან ყრუ და ენაბლუ და შეევედრნენ ხელი დაედო მისთვის.
33 წაიყვანა იგი ცალკე, ხალხისაგან მოშორებით, თითებით ყური დაუცო, დაანერწყვა და შეეხო მის ენას;
34 ცას ახედა, ამოიოხრა და უთხრა მას: „ეფფათა“, რაც არის: „განიხსენ.“
35 მყისვე გაეხსნა მას სასმენელი, ენის ბორკილიც აეხსნა და გამართულად ალაპარაკდა.
36 უბრძანა მათ, არავისთვის ეთქვათ, მაგრამ, რაც უფრო მეტად უკრძალავდა, მით უფრო აცხადებდნენ.
37 მეტისმეტად უკვირდათ და ამბობდნენ: „ყოველივეს სასიკეთოდ აკეთებს: ყრუებს სმენას აძლევს და მუნჯებს ალაპარაკებს.“ ეს.35,6.

## თ ა ვ ი 8

### ოთხი ათასი კაცის დაპურება

1 იმ დღეებში დიდძალმა ხალხმა მოიყარა თავი. საჭმელი კი არაფერი გააჩნდათ. მან უხმო თავის მოწაფეებს და უთხრა: მათ.15,32.
2 „მეცოდება ეს ხალხი, რადგან უკვე სამი დღეა, რაც ჩემთან არიან და საჭმელი არაფერი აქვთ.
3 მშივრები რომ გავუშვა შინ, დაუძლურდებიან, ვინაიდან ზოგიერთი მათგანი ძალიან შორიდან არის მოსული.“

4 მისმა მოწაფეებმა მიუგეს მას: „საიდან შეიძლება ამდენი
ხალხის უდაბნოში დაპურება?“
5 ჰკითხა მათ: „რამდენი პური გაქვთ?“ მათ უთხრეს: „შვიდი.“
6 მაშინ უბრძანა ხალხს მიწაზე დამსხდარიყვნენ. აიღო
შვიდი პური, მადლი შესწირა, დატეხა და მისცა თავის
მოწაფეებს, რომ ჩამოერიგებინათ. მათაც ჩამოურიგეს ხალხს.
7 რამდენიმე თევზიც ჰქონდათ. აკურთხა და უბრძანა ისინიც
ჩამოერიგებინათ.
8 ჭამეს და გაძღნენ. დარჩენილი ნატეხებისგან შვიდი
კალათი აიღეს.
9 ისინი კი ოთხი ათასამდე იყვნენ. და გაუშვა ყველანი.
10 უმალვე ავიდა ნავზე თავის მოწაფეებთან ერთად და მივი-
დნენ დალმანუთის მხარეში. მათ.15,39. 1კორ.1,22.

## ფარისეველნი მოითხოვენ სასწაულს

11 გამოვიდნენ ფარისეველნი და დაუწყეს დავა და
მოსთხოვეს ციდან ნიშანი, რომ გამოეცადათ. მათ.16,1.
12 სულით ამოიოხრა და თქვა: „რისთვის თხოულობს ეს
მოდგმა ნიშანს? ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ, რომ ამ
მოდგმას ნიშანი არ მიეცემა.“
13 და მიატოვა ისინი, კვლავ ავიდა ნავზე და გაღმა გავიდა.

## ერიდეთ ფარისეველთა საფუარს

14 დაავიწყდათ პურის წაღება. ნავში კი ერთი პურის მეტი
არა ჰქონდათ.
15 დაარიგა ისინი და უთხრა: „გაფრთხილდით, ერიდეთ ფარი-
სეველთა საფუარს და ჰეროდიანთა საფუარს.“ მათ.16,6. ლუკ.12,1.
16 ისინი კი ერთმანეთში მსჯელობდნენ: ალბათ იმიტომ, რომ
პური არა გვაქვსო.
17 იესომ შეამჩნია და უთხრა მათ: „რას მსჯელობთ, პური
რომ არა გაქვთ? ნუთუ კიდევ ვერ გაგიგიათ და ვერ შეგი-
გნიათ? გული გაგიქვავდათ?
18 თვალები გაქვთ და ვერ ხედავთ, ყური გაქვთ და არ
გესმით? და არც გახსოვთ? მათ.6,38. იოან.6,9.
19 როცა ხუთი პური დავტეხე ხუთი ათასი კაცისათვის, რამდენი
გოდორი აიღეთ ნატეხებით სავსე?“ უთხრეს: „თორმეტი.“
20 „როცა ოთხი ათასისათვის შვიდი პური დავტეხე, რამდენი
კალათი აიღეთ ნატეხებით სავსე.“ უთხრეს: „შვიდი.“
21 უთხრა მათ: „როგორ ვერ მიხვდით?“

## ბრმის განკურნება ბეთსაიდაში

22 მოვიდნენ ბეთსაიდას და მოუყვანეს ბრმა და ევედრებო-
დნენ, რომ შეხებოდა მას.

23 ჩაჰკიდა ბრმას ხელი, გაიყვანა იგი სოფლიდან, თვალებზე
დაანერწყვა, დაადო ხელები და ჰკითხა: „ხედავ რამეს?“
24 მან აიხედა და თქვა: „ვხედავ ადამიანებს, როგორც
ირგვლივ მოარულ ხეებს.“
25 შემდეგ კვლავ დაადო ხელები თვალებზე, დააცქერდა,
განკურნა და ყველაფერს ნათლად ხედავდა.
26 გაისტუმრა შინ და უთხრა: „სოფელში ნუ შეხვალ.“

## იესოს ქრისტედ შეცნობა პეტრესგან

27 წავიდნენ იესო და მისი მოწაფეები ფილიპეს კესარიის
სოფლებში. გზა და გზა ელაპარაკებოდა იგი თავის მოწაფეებს
და ეკითხებოდა: „რას ამბობს ხალხი, ვინა ვარ მე?“
მათ.16,13. ლუკ.9,18.
28 მათ უთხრეს: იოანე ნათლისმცემელიო. სხვები ამბობდნენ:
ელიაო, სხვები: ერთ-ერთი წინასწარმეტყველიო.
29 მან ჰკითხა მათ: „თქვენ რაღას იტყვით: ვინ ვარ მე?“
პეტრემ უთხრა: „შენ ქრისტე ხარ.“ იოან.6,69.
30 გააფრთხილა ისინი, რომ არავისთვის ეთქვათ მასზე.

## ვინც თავის სულს გაუფრთხილდება, დაკარგავს მას.

31 დაუწყო სწავლება, რომ კაცის ძეს მართებს მრავალი
ტანჯვა აიტანოს, უარყოფილი იქნეს უხუცესების, მღვდე-
ლმთავრებისა და მწიგნობრების მიერ, მოიკლას და მესამე დღეს
აღდგეს. მათ.9,31;10,33. ლუკ.9,22.
32 ცხადად ამბობდა სიტყვას. გვერდზე გაიხმო პეტრემ და
დაუწყო კიცხვა.
33 ის კი მობრუნდა და გადახედა თავის მოწაფეებს. პეტრეს
გაუწყრა და უთხრა: „მომცილდი, სატანავ! ვინაიდან ღვთისას
კი არ ფიქრობ, არამედ ადამიანისას.“
34 დაუძახა ხალხს თავის მოწაფეებთან ერთად და უთხრა:
„თუ ვინმეს სურს მე მომყვეს, უარყოს თავი, აიღოს თავისი
ჯვარი და გამომყვეს. მათ.10,38;16,24. ლუკ.9,23;14,26-27.
35 ვინაიდან, ვისაც სურს სული შეინარჩუნოს, იგი დაკარგავს
მას; ხოლო ვინც ჩემი ანდა სახარების გულისთვის დაკარგავს
სულს, იგი შეინარჩუნებს მას.
36 რა ხეირია ადამიანისათვის, თუ მთელ ქვეყნიერებას
შეიძენს, თავის სულს კი ავნებს?
37 ან რისი მიცემა შეუძლია ადამიანს თავისი სულის სანა-
ცვლოდ? ფსალ.48,9.
38 რადგან, ვისაც შერცხვება შენი და ჩემი სიტყვებისა ამ
მრუშ და ცოდვილ მოდგმაში, კაცის ძესაც შერცხვება მისი,
როდესაც მოვა თავისი მამის დიდებაში, წმიდა ანგელოზებით.“
მათ.10,33. ლუკ.9,26. 1იოან.2,23. რომ.1,16. 2ტიმ.2,12.

# თ ა ვ ი 9

## ფერისცვალება

1 **უთხრა** მათ იესომ: „ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: არიან ზოგიერთნი აქ მდგომთაგან, რომელნიც არ იგემებენ სიკვდილს, სანამ არ იხილავენ ღვთის სასუფეველს, ძლიერებით მოსულს.“

მათ.16,28. ლუკ.9,27.

2 ექვსი დღის შემდეგ წაიყვანა იესომ პეტრე, იაკობი და იოანე, აიყვანა მაღალ მთაზე მარტო ისინი და ფერი იცვალა მათ წინაშე. მათ.17,1.

3 გაბრწყინდა მისი ტანისამოსი და ძალზე თეთრი გახდა, ისეთი, რომ გამთეთრებელს ამ ქვეყანაზე არ ძალუძს ისე გათეთრება.

4 ეჩვენა მათ ელია მოსესთან ერთად და ესაუბრებოდნენ იესოს.

5 პეტრემ უთხრა იესოს: „რაბი, რა კარგია ჩვენთვის აქ ყოფნა. გავაკეთოთ სამი კარავი. ერთი შენ, ერთი მოსეს და ერთიც ელიას.“

6 ვინაიდან არ იცოდა რა ეთქვა, რადგან ყველა შეშინებული იყო.

7 გამოჩნდა ღრუბელი, რომელმაც დაჩრდილა ისინი, ხოლო ღრუბლიდან გამოვიდა ხმა: „ეს არის ჩემი საყვარელი ძე, უსმინეთ მას!“

8 უეცრად მიმოიხედეს, მაგრამ ირგვლივ ვერავინ დაინახეს, გარდა იესოსი.

9 როდესაც მთიდან ძირს ჩამოდიოდნენ, გააფრთხილა არავისთვის ეთქვათ, რაც იხილეს, ვიდრე კაცის ძე მკვდრეთით აღდგებოდა.

10 ეს სიტყვა გულში ჩაიდეს და ერთმანეთს ეკითხებოდნენ, რას ნიშნავსო მკვდრეთით აღდგომა.

11 ჰკითხეს მას: რატომ ამბობენ მწიგნობრები, რომ პირველად ელია უნდა მოვიდესო? მათ.17,10.

12 მან უპასუხა მათ: „მართალია, პირველად ელია უნდა მოვიდეს და აღადგინოს ყოველივე. კაცის ძეზე კი როგორღაა დაწერილი, რომ მას მართებს ბევრი ტანჯვა და დამცირებულა?

ფსალ.21,7. ეს.53,3. დან.7,13;9,26.

13 მაგრამ თქვენ გეუბნებით, რომ ელია მოვიდა და მას ისე მოექცნენ, როგორც უნდოდათ და როგორც დაწერილია მასზე.“

მალ.4,5. მათ.17,12.

## განკურნება უტყვი სულით შეპყრობილისა

14 როცა მოწაფეებთან მივიდა, იხილა მათ ირგვლივ დიდძალი ხალხი და მათთან მოკამათე მწიგნობრები.

15 მაშინვე შენიშნა მთელმა ხალხმა და გაუკვირდათ. მორბოდნენ მასთან და ესალმებოდნენ.

16 ჰკითხა მათ: „რაზე ედავებით ამათ?“
17 ხალხიდან ერთ-ერთმა მიუგო: „მოძღვარო, შენთან მოვიყვანე ჩემი ვაჟი, რომელიც უტყვი სულით არის შეპყრობილი.
მათ.17,14. ლუკ.9,38.
18 სადაც კი შეიპყრობს, ძირს ანარცხებს, და გადმოსდის დუჟი, კბილებს აღრჭენს და შეშდება. ვთხოვე შენს მოწაფეებს, რომ განედევნათ, მაგრამ ვერ შეძლეს.“
19 მიუგო მათ და უთხრა: „ჰოი, ურწმუნო მოდგმავ! როდემდე ვიქნები თქვენთან? როდემდე უნდა გითმინოთ თქვენ? მომიყვანეთ იგი.“
20 და მოუყვანეს მას. როგორც კი სულმა დაინახა იგი, დაანარცხა. დაეცა მიწაზე, გორავდა და დუჟი სდიოდა.
21 ჰკითხა მის მამას: „რამდენი ხანია, რაც ეს დაემართა?“ უთხრა: „პატარაობიდან.
22 ბევრჯერ ჩაუგდია ცეცხლსა და წყალში, რათა დაეღუპა. თუკი რამე შეგიძლია, შეგვიბრალე და გვიშველე“.
23 ხოლო იესომ უთხრა: „თუ კი რამე შეგიძლიაო? მორწმუნისათვის ყველაფერი შესაძლებელია.“ მათ.17,20.21.22.
24 ბავშვის მამამ იმწამსვე შესძახა ცრემლმორეულმა: „მწამს! უშველე ჩემს ურწმუნოებას.“
25 როგორც კი დაინახა იესომ, რომ ხალხი მორბის, შერისხა არაწმიდა სული და უთხრა: „უტყვო და ყრუ სულო! გიბრძანებ, გადი მაგისგან და აღარ შეხვიდე მასში!“
26 დაიყვირა, შეანჯღრია იგი ძალუმად და გავიდა. ის კი მკვდარივით გახდა, ისე რომ, ბევრი ამბობდა კიდეც: მოკვდაო.
27 იესომ მოკიდა ხელი, წამოაყენა და ისიც ფეხზე დადგა.
28 შინ რომ შევიდა, მისმა მოწაფეებმა განმარტოებით ჰკითხეს მას: „ჩვენ რატომ ვერ გავდევნეთ იგი?“
29 უთხრა მათ: „ეს მოდგმა სხვანაირად ვერ გამოვა, თუ არა ლოცვითა და მარხვით.“

## იესო კვლავ ლაპარაკობს თავის სიკვდილსა და აღდგომაზე

30 იქიდან წასულები გალილეაზე გადიოდნენ; არ უნდოდა, რომ ვინმეს ეცნო,
31 ვინაიდან ასწავლიდა თავის მოწაფეებს და ეუბნებოდა: „კაცის ძე გადაცემულ იქნება კაცთა ხელში, მოკლავენ მას და მესამე დღეს აღდგება.“ მათ.17,22. ლუკ.24,7.
32 მათ ვერ გაიგეს ეს სიტყვები, მაგრამ კითხვასაც ვერ უბედავდნენ.
33 მივიდნენ კაპერნაუმში. სახლში ყოფნისას ჰკითხა მათ: „რაზე მსჯელობდით გზაში?“
34 ისინი დუმდნენ, ვინაიდან გზაში ერთმანეთში მსჯელობდნენ: ვინ უფრო დიდიაო?

35 დაჯდა თუ არა, უხმო იმ თორმეტს და უთხრა: „თუ
ვინმეს უნდა პირველი იყოს, ის იქნება ყველაზე უკანასკნელი
და ყველას მსახური.“
36 მოიყვანა ბავშვი, ჩააყენა მათ შუა, მოეხვია და უთხრა
მათ: მათ.18,5. ლუკ.9,48.
37 „ვინც მიიღებს ერთ ასეთ ბავშვს ჩემი სახელით, ის მე
მღებულობს. ხოლო ვინც მე მღებულობს, ის მე კი არ მღებუ-
ლობს, არამედ ჩემს მომავლინებელს.“
38 იოანემ უთხრა: „მოძღვარო, ჩვენ ვნახეთ კაცი, რომელიც
შენი სახელით ეშმაკებს დევნის, ჩვენ კი არ მოგვყვება. და ჩვენ
ავუკრძალეთ მას, რადგან ჩვენ არ მოგვყვება.“ ლუკ.9,49.
39 იესომ უთხრა: „ნუ უკრძალავთ, ვინაიდან არავის, ვინც
ჩემი სახელით სასწაულს ახდენს, არ ძალუძს ჩემი ასე იოლად
გმობა. 1კორ.12,3.
40 ვინაიდან, ვინც ჩვენი წინააღმდეგი არ არის, ის ჩვენთან
არის.
41 ვინც თქვენ წყალს შეგასმევთ სასმისით ჩემი სახელით,
რაკი ქრისტესნი ხართ, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ, მას არ
დაეკარგება თავისი საზღაური. მათ.10,42.
42 ხოლო ვინც ერთს ამ მცირეთაგან, რომელთაც მე ვწამვარ,
აცდუნებს, მისთვის აჯობებდა წისქვილის ქვა დაეკიდათ
კისერზე და ზღვაში გადაეგდოთ. მათ.18,6. ლუკ.17,1.

## მიზეზი ცდუნებისა და ცეცხლის გეენა

43 „თუ გაცდუნებს შენი ხელი, მოიკვეთე იგი; გიჯობს დასა-
ხიჩრებული შეხვიდე სიცოცხლეში, ვიდრე ორი ხელით შეხვიდე
ჯოჯოხეთში, დაუშრეტელ ცეცხლში, 2შჯ.13,8. მათ.5,29;18,8.
44 სადაც მატლი მათი არ კვდება და ცეცხლი არ ნელდება.
ეს.66,24.
45 თუ გაცდუნებს შენი ფეხი, მოიკვეთე იგი: გიჯობს კოჭლი
შეხვიდე სიცოცხლეში, ვიდრე ორი ფეხი გქონდეს და ჯოჯო-
ხეთში ჩაგაგდონ,
46 სადაც მატლი მათი არ კვდება და ცეცხლი არ ნელდება.
47 თუ გაცდუნებს შენი თვალი, ამოითხარე იგი: გიჯობს
ცალი თვალით შეხვიდე ღვთის სასუფეველში, ვიდრე ორი
თვალი გქონდეს და ჩაგაგდონ ჯოჯოხეთში,
48 სადაც მატლი მათი არ კვდება და ცეცხლი არ ნელდება.
49 ვინაიდან ყოველნი ცეცხლით დამარილდებიან და ყოველი
მსხვერპლი მარილით დამარილდება. ლევ.2,13.
50 მარილი კარგია, მაგრამ თუ მარილი უმარილო გახდება,
რითი შეანელებთ მას? იქონიეთ თქვენში მარილი და მშვიდო-
ბიანად იყავით ერთმანეთში.“ მათ.5,13.

## თ ა ვ ი 10

### დარიგება გაყრაზე

1 **ადგა** იქიდან და მივიდა იუდეის მხარეში და იორდანეს
გაღმა. კვლავ მოგროვდა მასთან ხალხი და, თავის ჩვეულებისა-
მებრ, კვლავ ასწავლიდა მათ.
2 მოვიდნენ ფარისეველნი და დაუწყეს გამოსაცდელად გამო-
კითხვა: „ნებადართული თუ არის, კაცმა თავისი ცოლი
გაუშვას?" მათ.19,3.
3 მან მიუგო მათ: „რა დაგიწესათ მოსემ?"
4 მათ უთხრეს: „გაყრილობის წიგნის დაწერა და გაშვება."
2რჯ.24.1. მათ.5.31. ლუკ.16.18.
5 უთხრა მათ იესომ: „თქვენი გულქვაობის გამო დაგიწერათ
მან ეს მცნება.
6 მაგრამ შექმნის დასაბამიდან ღმერთმა მამაკაცად და
დედაკაცად შექმნა ისინი. დაბ.1,27. მათ.19.4.
7 ამიტომ მიატოვებს კაცი მამას და დედას და მიეწებება
თავის ცოლს. დაბ.2,24.
8 და ორნი იქნებიან ერთ ხორცად. ამრიგად, ისინი ორნი კი
არ არიან, ერთი ხორცი არიან.
9 ამრიგად, რაც ღმერთმა შეაუღლა, კაცი ნუ გაყრის მას."
1კორ.7,10.
10 სახლში მოწაფეებმა კვლავ ჰკითხეს ამაზე.
11 უთხრა მათ: „ვინც თავის ცოლს გაუშვებს და სხვას
შეირთავს, იგი მრუშობს მის მიმართ.
12 თუ ცოლი გაეყრება ქმარს და სხვას მისთხოვდება,
მრუშობს."

### იესო ბავშვებს აკურთხებს

13 მოჰყავდათ მასთან ბავშვები, რათა შეხებოდა მათ, მოწა-
ფეები კი კიცხავდნენ მომყვანებს. მათ.19,13. ლუკ.18,15.
14 ეს რომ შეამჩნია იესომ, გაწყრა და უთხრა მათ: „გამოუ-
შვით ბავშვები და ნუ დაუშლით ჩემთან მოსვლას, ვინაიდან
მაგათნაირებისაა ღვთის სასუფეველი. მათ.18,4. 1პეტ.2,2. 1კორ.14,20.
15 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ვინც ბავშვივით არ მიი-
ღებს ღვთის სასუფეველს, ვერ შევა შიგ." მათ.11,25.
16 მოეხვია მათ, ხელები დაასხა და აკურთხა ისინი. მათ.19,15.

### შეკითხვა საუკუნო სიცოცხლეზე

17 გზაზე რომ გამოდიოდა, ვიღაც კაცმა მიირბინა მასთან,
მუხლი მოიყარა მის წინაშე და შეევედრა: „კეთილო მოძღვარო,
რა ვქნა, რომ საუკუნო სიცოცხლე დავიმკვიდრო?"
მათ.19,16. ლუკ.18,18.

18 ხოლო იესომ უთხრა: „რატომ მიწოდებ მე კეთილს? არა-
ვინ არის კეთილი, გარდა ერთისა – ღვთისა.
19 იცი მცნებანი: არ იმრუშო, არ კლა, არ იპარო, არ იყო
ცრუმოწმე, არ მოატყუო, პატივი ეცი შენს მამას და დედას."
2შჯ.5,17. მათ.5,21. ლუკ.18,20.
20 მან მიუგო: „მოძღვარო, ყოველივე ამას ჩემი სიჭაბუკიდან
ვიცავდი!"
21 იესომ შეხედა მას, შეუყვარდა და უთხრა: „ერთი რამ
გაკლია: წადი, რაც გაქვს, გაყიდე და ღარიბებს დაურიგე და
ზეცაში გექნება საუნჯე. მერე მოდი და გამომყევი." მათ.6,1.
22 ხოლო ის შეწუხდა ამ სიტყვებზე და დანაღვლიანებული
წავიდა, ვინაიდან დიდძალი ქონება ჰქონდა.
23 იესომ მიმოიხედა ირგვლივ და უთხრა თავის მოწაფეებს:
„რა ძნელი იქნება სიმდიდრის მქონეთა შესვლა ღვთის სასუ-
ფეველში." იობ.31,24. იაკ.2,5. 1ტიმ.6,17.
24 მოწაფეები შეაკრთო მისმა ნათქვამმა. იესომ კი კვლავ
მიუგო მათ: „შვილებო, რა ძნელია ღვთის სასუფეველში შესვლა
მათთვის, ვინც სიმდიდრეზეა მინდობილი!
25 უმალ აქლემი გაძვრება ნემსის ყუნწში, ვიდრე მდიდარი
შევა ღვთის სასუფეველში."
26 იმათ კი უფრო მეტად გაიოცეს და ერთმანეთში ამბო-
ბდნენ: ვისღა შეუძლია გადარჩესო?
27 შეხედა მათ იესომ და თქვა: „ეს კაცთათვის არის შეუძლე-
ბელი და არა ღვთისათვის, რადგან ღვთისათვის ყოველივე შესა-
ძლებელია." იობ.42,2.
28 დაუწყო პეტრემ ლაპარაკი მას: „აჰა, ჩვენ ყველაფერი
მივატოვეთ და შენ გამოგყევით." მათ.19,27. ლუკ.18,28.
29 უთხრა იესომ: „ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: არავინ
არის, რომ ჩემი გულისთვის და სახარების გულისთვის მიეტო-
ვებინოს სახლი, ან ძმები, ან დები, ან მამა, ან დედა, ან ცოლი,
ან შვილები, ან ყანა,
30 და ასწილად არ მიეღოს ახლა, ამჟამად, სახლები, ძმები და
დები, დედები და შვილები, და ყანები ამ დევნასთან ერთად,
ხოლო მომავალ საუკუნეში – საუკუნო სიცოცხლე.
31 მაგრამ ბევრნი პირველნი უკანასკნელნი იქნებიან, ხოლო
უკანასკნელნი – პირველნი." მათ.19,30. ლუკ.13,30.

## იესო მესამედ იუწყება წინასწარ თავის სიკვდილზე

32 იერუსალიმს მიმავალ გზას რომ ადგნენ, მათ წინ მიუძღო-
დათ იესო და კრთოდნენ ისინი. თანმხლებთაც ეშინოდათ. კვლავ
მოიხმო ის თორმეტი და დაუწყო ლაპარაკი იმაზე, თუ რა
შეემთხვეოდა მას:
33 „აჰა, ჩვენ ავდივართ იერუსალიმს და კაცის ძე გადაეცემა
მღვდელმთავრებსა და მწიგნობრებს; სასიკვდილო მსჯავრს
დასდებენ და გადასცემენ წარმართებს; მათ.20,18. ლუკ.18,31.

34 შებღალავენ მას, გაშოლტავენ, შეაფურთხებენ და მოკ-
ლავენ, მესამე დღეს კი აღდგება."

## ზებედეს ძენი

35 მაშინ მივიდნენ მასთან ზებედეს ძენი იაკობი და იოანე და
უთხრეს: „მოძღვარო, გვინდა შეგვისრულო, რასაც გთხოვთ."
მათ.20,20.
36 უთხრა მათ: „რა გინდათ, რომ შეგისრულოთ?"
37 მათ უთხრეს: „ნება მოგვეცი ერთი ჩვენგანი შენს მარ-
ჯვნივ დაჯდეს, ხოლო მეორე მარცხნივ, შენს დიდებაში."
38 იესომ უთხრა მათ: „არ იცით, რას ითხოვთ. განა შეგი-
ძლიათ ეს სასმისი შესვათ, რომელსაც მე ვსვამ და ის ნათლობა
მიიღოთ, რომლითაც მე ვინათლები?"
39 მათ უთხრეს: „შეგვიძლია." ხოლო იესომ უთხრა მათ:
„სასმისს, რომელსაც მე ვსვამ შესვამთ და ნათლობით, რომლი-
თაც მე ვინათლები, მოინათლებით.
40 ჩემს მარჯვნივ ან მარცხნივ დაჯდომა ჩემზე არ არის,
არამედ მათზე, ვისთვისაც გამზადებულია."
41 ეს რომ გაიგო იმ ათმა, დაიწყეს დრტვინვა იაკობსა და
იოანეზე. მათ.20,24. ლუკ.22,24.
42 იესომ კი მოიხმო ისინი და უთხრა: „თქვენ იცით, რომ
ისინი, ვინც ხალხების მთავრებად არიან მიჩნეულნი, ბატონობენ
მათზე და მათი დიდებულნი ხელმწიფებენ მათზე?
43 მაგრამ თქვენს შორის ასე ნუ იქნება, არამედ, ვისაც
თქვენს შორის დიდობა სურს, ის თქვენი მსახური იყოს.
44 ვისაც თქვენს შორის პირველობა სურს, ის იყოს ყველას
მონა. მათ.9,35.
45 რადგან კაცის ძე არ მოსულა იმისათვის, რომ მას ემსახუ-
რონ, არამედ იმისათვის, რომ თავად ემსახუროს და მისცეს
თავისი სული მრავალთა გამოსასყიდად." 1პეტ.5,3. ფილ.2,7.

## ბრმა ბარტიმეოსის განკურნება.

46 მოვიდნენ იერიხონს. იერიხონიდან რომ გადიოდა, თავის
მოწაფეებთან და დიდძალ ხალხთან ერთად, გზის პირას იჯდა
ბრმა მათხოვარი, ტიმეს ძე, ბარტიმეოსი. მათ.20,29.
47 როგორც კი ყური მოჰკრა, რომ ეს იესო ნაზარეველიაო,
მორთო ყვირილი და ამბობდა: „იესო, დავითის ძეო,
შემიწყალე!"
48 ბევრი უწყრებოდა მას, რომ გაეჩუმებინათ, მაგრამ უფრო
მეტად ყვიროდა: „დავითის ძეო, შემიწყალე!"
49 შედგა იესო და თქვა: „დაუძახეთ მას." დაუძახეს ბრმას
და უთხრეს: „ნუ გეშინია, ადექი, გეძახის."
50 მან გადაიგდო მოსასხამი, ადგა და მივიდა იესოსთან.

51 იესომ მიუგო მას: „რა გინდა, რომ გაგიკეთო?“ ბრმამ
უთხრა: „რაბუნი, რომ თვალი ამეხილოს.“
52 იესომ უთხრა მას: „წადი, შენმა რწმენამ გიხსნა.“ და მას
მყისვე აეხილა თვალი და გაედევნა იესოს გზაზე.

## თ ა ვ ი 11

### იერუსალიმში ზეიმით შესვლა. ოსანა უზენაესს

1 **როცა** მიუახლოვდნენ იერუსალიმს, ბეთბაგეს და ბეთანიას,
ზეთისხილის მთასთან, წარგზავნა ორი თავისი მოწაფეთაგანი.
მათ.21,1. ლუკ.19,29.
2 უთხრა მათ: „წადით სოფელში, რომელიც თქვენს წინ არის.
როგორც კი შიგ შეხვალთ, მაშინვე იპოვით დაბმულ ჩოჩორს,
რომელზეც ჯერ კაცი არ შემჯდარა. ახსენით და მოიყვანეთ.
3 თუ ვინმემ გითხრათ: ამას რას შვრებითო? უთხარით, რომ
უფალს სჭირდება და უმალ დაგიბრუნებს-თქო.“
4 წავიდნენ, იპოვეს ქუჩაში კართან დაბმული ჩოჩორი და
აუშვეს იგი.
5 იქ მდგომთაგან ზოგიერთმა უთხრა მათ: „რას შვრებით,
რატომ უშვებთ ჩოჩორს?“
6 მათ უთხრეს, როგორც იესომ დაარიგა, და ისინიც მოეშვნენ.
7 მიჰგვარეს ჩოჩორი იესოს. ზედ თავიანთი ტანისამოსი
დაუფინეს და შეჯდა მასზე. მათ.21,7. ლუკ.19,35.
8 ბევრმა დაუფინა გზაზე მას თავისი ტანისამოსი, ზოგმა კი
– მინდორში მოჭრილი ტოტები. იოან.12,13.
9 წინ მიმავალნი და უკან მიმყოლნიც ღაღადებდნენ: „ოსანა!
კურთხეულ არს უფლის სახელით მომავალი! ფსალ.117,26.
10 კურთხეულ არს ჩვენი მამის, დავითის მომავალი სამეფო!
ოსანა, მაღალთა შინა!“
11 შევიდა იესო იერუსალიმში, მის ტაძარში, და დაათვა-
ლიერა ყველაფერი. უკვე გვიანი იყო და იმ თორმეტთან ერთად
გაემართა ბეთანიისაკენ.

### უნაყოფო ლეღვის ხის დაწყევლა

12 მეორე დღეს, ბეთანიიდან რომ გამოვიდნენ, მოშივდა.
13 შორიდან დაინახა გაფოთლილი ლეღვის ხე. წავიდა,
ვინძლო ზედ რამე ვიპოვოო. რომ მივიდა, ვერაფერი იპოვა
ფოთლების მეტი, ვინაიდან არ იყო ლეღვობის დრო.
14 უთხრა მას: „ნუღარავინ ჭამოს უკუნისამდე ნაყოფი
შენი!“ და გაიგონეს ეს მისმა მოწაფეებმა.

### ტაძრის გაწმედა

15 მივიდნენ იერუსალიმში. შევიდა ტაძარში იესო და

დაიწყო ტაძარში გამყიდველთა და მყიდველთა გამორეკვა;
მეკერმეთა მაგიდები და მტრედების გამყიდველთა სკამები ააყი-
რავა. მათ.21,12. ლუკ.19,45. იოან.2,14.
16 არ ანებებდა რაიმე საგნის გატან-გამოტანას ტაძარში.
17 ასწავლიდა მათ და ეუბნებოდა: „არ წერია: ჩემი სახლი
სამლოცველო სახლად იწოდება ყველა ხალხისთვისო? თქვენ კი
ავაზაკთა ბუნაგად აქციეთ." ეს.56,7. იერ.7,11.
18 გაიგონეს მღვდელმთავრებმა და ცდილობდნენ, როგორმე
დაეღუპათ იგი, რადგან ეშინოდათ მისი, ვინაიდან მთელი ხალხი
გაოცებული იყო მისი მოძღვრებით.
19 და მოსაღამოვდა, როცა გავიდნენ ქალაქიდან.
20 დილით რომ ჩაიარეს, დაინახეს, რომ ლეღვი ფესვებამდე
გამხმარიყო.
21 გაახსენდა პეტრეს და უთხრა მას: „რაბი, აჰა, ის ლეღვი,
შენ რომ დასწყევლე, გამხმარა."
22 პასუხად უთხრა მათ იესომ:
23 „იქონიეთ ღვთის რწმენა. ჭეშმარიტად გეტყვით, რომ
ვინც ეტყვის ამ მთას: აიწიე და ზღვაში ჩავარდიო, და გულში
არ შეეჭვდება, არამედ ირწმუნებს, რომ მისი სიტყვისამებრ
მოხდება, აუსრულდება მას.
24 ამიტომ გეუბნებით: ყველაფერს, რასაც ლოცვაში ითხოვთ,
გწამდეთ, რომ მიიღებთ და მოგეცემათ. მათ.7,7. ლუკ.11,9. იოან.14,13.
25 როცა დგახართ და ლოცულობთ, მიუტევეთ, თუ რაიმე
გაქვთ ვინმეს წინააღმდეგ, რათა თქვენმა მამამაც ზეცაში მოგი-
ტევოთ თქვენი შეცოდებანი. მათ.6,14. ეფ.4,32. კოლ.3,13.
26 ხოლო თუ თქვენ არ მიუტევებთ, არც თქვენი მამა, რომე-
ლიც ზეცაშია, არ მოგიტევებთ თქვენს შეცოდებებს."

## შეკითხვა მღვდელმთავრების მიერ იესოს ხელმწიფებაზე

27 კვლავ მივიდნენ იერუსალიმში და, როცა იგი ტაძარში
მიმოდიოდა, მღვდელმთავარნი, მწიგნობარნი და უხუცესნი
მივიდნენ მასთან. მათ.21,23. ლუკ.20,1.
28 უთხრეს მას: „რომელი ხელმწიფებით აკეთებ ამას? ან ვინ
მოგცა შენ ეს ხელმწიფება?"
29 ხოლო იესომ უთხრა მათ: „მეც გკითხავთ ერთ სიტყვას;
მიპასუხეთ და მეც გეტყვით, რომელი ხელმწიფებით ვაკეთებ
ამას.
30 იოანეს ნათლობა ზეციდან იყო თუ კაცთაგან? აბა, მიპა-
სუხეთ."
31 ისინი ერთმანეთში ბჭობდნენ: თუ ვიტყვით, რომ ზეცი-
დანო, გვეტყვის: მაშ რაღატომ არ იწამეთო მისი?
32 ხოლო თუ იტყოდნენ: კაცთაგანო, ხალხისა ეშინოდათ,
ვინაიდან ყველას მიაჩნდა, რომ იოანე ნამდვილად წინასწარ-
მეტყველი იყო.

33 და უთხრეს იესოს პასუხად: „არ ვიცით.“ იესომაც უთხრა
მათ: „არც მე გეტყვით, რომელი ხელმწიფებით ვაკეთებ ამას.“

## თ ა ვ ი 12

### იგავი ბოროტ მიწისმუშაკებზე

1 **დაიწყო** მათთან იგავებით ლაპარაკი: „კაცმა გააშენა
ვენახი, ღობე შემოავლო, საწნახელი ამოკვეთა და კოშკი ააშენა.
გადასცა იგი მიწისმუშაკთ და გაშორდა.
ფსალ.79,9. ქებ 8,12. ეს.5,1-4. მათ.21,33.
2 ჟამმა რომ მოაწია, მონა გაუგზავნა მიწისმუშაკთ, მიწის-
მუშაკთაგან ვენახის ნაყოფის მისაღებად.
3 მათ კი შეიპყრეს იგი, სცემეს და ხელცარიელი გაუშვეს.
4 კვლავ სხვა მონა გაუგზავნა. იგი თავში დაჰკრეს და
შეურაცხყვეს.
5 სხვა გაგზავნა და ისიც მოკლეს. კიდევ ბევრი სხვა. ზოგი
სცემეს და ზოგიც მოკლეს.
6 კიდევ ჰყავდა ერთი, საყვარელი ძე. ბოლოს ისიც გაუ-
გზავნა მათ, თქვა: ჩემი ძის მოერიდებათო.
7 მაგრამ მიწისმუშაკებმა უთხრეს ერთმანეთს: ეს მისი მემკ-
ვიდრეა. მოდით, მოვკლათ და მემკვიდრეობა ჩვენ დაგვრჩებაო.
მათ.26,3-4.
8 შეიპყრეს იგი, მოკლეს და გადააგდეს ვენახიდან. ებრ.13,12.
9 რაღას იზამს ვენახის პატრონი? მოვა, ამოწყვეტს მიწის-
მუშაკთ და ვენახს სხვებს გადასცემს.
10 ნუთუ არ წაგიკითხავთ ეს წერილი: ‘ლოდი, რომელიც
მშენებლებმა დაიწუნეს, ქვაკუთხედად იქცა. მათ.21,42.
11 უფლის მიერ იყო ეს და საოცრებაა ჩვენს თვალში’?“
12 შეეცადნენ მის შეპყრობას, მაგრამ ხალხისა შეეშინდათ,
ვინაიდან მიხვდნენ, რომ მათზე თქვა ეს იგავი. მიატოვეს იგი
და წავიდნენ.

### კეისრის გადასახადზე

13 მიუგზავნეს მას ზოგიერთი ფარისეველთაგან და ჰეროდი-
ანთაგან, რომ დაეჭირათ სიტყვაში. მათ.22,15. ლუკ.20,20.
14 ისინი კი მივიდნენ და უთხრეს: „მოძღვარო, ვიცით, რომ
ჭეშმარიტი ხარ და არავის ერიდები, რადგან კაცთა გარეგნობას
არ უყურებ, არამედ ჭეშმარიტებით ასწავლი ღვთის გზას. უნდა
ვაძლიოთ ხარკი კეისარს თუ არა? მივცეთ თუ არ მივცეთ?“
15 ხოლო მან, იცოდა რა მათი თვალთმაქცობა, უთხრა მათ:
„რატომ მცდით? მომიტანეთ დინარი, რომ დავხედო.“
16 მიუტანეს და მაშინვე ჰკითხა მათ: „ვისია ეს სახე და
წარწერა?“ კეისრისაო, – უთხრეს მას.

17 იესომ უთხრა მათ: „მიეცით კეისრისა კეისარს და ღვთისა
– ღმერთს.“ და გაუკვირდათ მისი. მათ.22,21.

## სადუკეველთა შეკითხვა ზეცაში ქორწინებაზე

18 შემდეგ მოვიდნენ მასთან სადუკეველნი, რომელნიც ამბო-
ბდნენ, აღდგომა არ არისო, და ჰკითხეს მას: ლუკ.20,27.
19 „მოძღვარო, მოსემ დაგვიწერა: თუ ვინმეს მოუკვდება ძმა
და დარჩება მას ცოლი, ხოლო შვილი არ დარჩება, მისმა ძმამ
უნდა შეირთოს ის ცოლი და აღუდგინოსო თესლი თავის ძმას.
2შჯ.25,5. მათ.22,24. ლუკ.20,28.
20 იყო შვიდი ძმა. პირველმა შეირთო ცოლი და ისე მოკვდა,
შთამომავლობა არ დარჩენია.
21 მეორემ შეირთო იგი და მოკვდა, არც მას არ დარჩენია
შთამომავლობა. ასევე მესამემ.
22 შვიდთაგან არც ერთს არ დარჩენია შთამომავლობა. ყველას
შემდეგ კი დედაკაციც მოკვდა.
23 აღდგომისას, როცა აღდგებიან, იმათთაგან ვისი ცოლი
იქნება, ვინაიდან შვიდივეს ჰყავდა ცოლად.“
24 იესომ უთხრა მათ: „იმიტომ ხომ არ ცდებით, რომ არ
იცით არც წერილები და არც ღვთის ძალა?
25 ვინაიდან მკვდრეთით აღდგომისას, არც ცოლს ირთავენ,
არც თხოვდებიან, არამედ არიან, როგორც ანგელოზები ცაში.
26 ხოლო იმის თაობაზე, რომ მკვდრები აღდგებიან, ნუთუ არ
ამოგიკითხავთ მოსეს წიგნში, მაყვლოვანზე, როგორ უთხრა
ღმერთმა მას: ‘მე ვარ ღმერთი აბრაამისა, ღმერთი ისაკისა და
ღმერთი იაკობისა’? გამოს.3,6. მათ.22,32. ლუკ.20,37.
27 მკვდრების ღმერთი კი არაა, არამედ ცოცხლებისაა. თქვენ
კი ძალიან სცდებით.“

## უდიდესი მცნება

28 ერთი მწიგნობართაგანი, რომელიც ყურს უგდებდა მათ
კამათს და იცოდა, რომ მან კარგი პასუხი გასცა მათ, მიუახ-
ლოვდა და ჰკითხა: „რომელია უპირველესი მცნება?“
მათ.22,35. ლუკ.10,25.
29 იესომ მიუგო მას: „პირველი არის ‘ისმინე ისრაელო:
უფალი, ღმერთი ჩვენი, უფალი ერთია. ლუკ.10,27.
30 შეიყვარე უფალი, ღმერთი შენი, ყოვლითა გულითა შენით,
და ყოვლითა სულითა შენითა და ყოვლითა გონებითა შენითა და
ყოვლითა ძალითა შენითა.’ ეს არის პირველი მცნება.
2შჯ.6,4-5. მათ.22,37.
31 მეორე არის: ‘შეიყვარე მოყვასი შენი, ვითარცა თავი
შენი.’ ამათზე დიდი მცნება არ არსებობს.“
ლევ.19,18. მათ.5,43;22,39. იაკ.2,8. რომ.13,9. გალ.5,14.

32 უთხრა მას იმ მწიგნობარმა: „კეთილი, მოძღვარო,
ჭეშმარიტება თქვი შენ, ვინაიდან ერთია და სხვა არავინ არის
მის გარდა,
33 გიყვარდეს იგი ყოვლითა გულითა და ყოვლითა გონებითა
და ყოვლითა სულითა და ყოვლითა ძალითა, და გიყვარდეს
მოყვასი, ვითარცა თავი შენი, ყველა ყოვლადდასაწველსა და
შესაწირავზე მეტია.“
34 იესომ დაინახა, რომ მან გონივრულად უპასუხა, და უთხრა
მას: „შორს არ დგახარ შენ ღვთის სასუფევლისაგან.“ ამის
შემდეგ ველარავინ შებედა, რამე ეკითხა.
35 იესო კვლავ ასწავლიდა ტაძარში და ამბობდა: „როგორ
ამბობენ მწიგნობარნი, ქრისტე დავითის ძეა? მათ.22,41. ლუკ.20,41.
36 ვინაიდან თვითონ დავითმა თქვა სულიწმიდით: 'უთხრა
უფალმა ჩემს უფალს: დაჯექი ჩემს მარჯვნივ, ვიდრე შენს
მტრებს დავამხობდე შენს ფერხთა სადგამად.'
37 თვითონ დავითი უფალს უწოდებს მას და როგორღა არის
მისი ძე?“ მრავალი ხალხი უსმენდა მას სიამოვნებით.
38 და თქვა თავის მოძღვრებაში: „ერიდეთ მწიგნობრებს,
რომელთაც გრძელი სამოსლით სიარული და მოედნებზე მოკი-
თხვანი უყვართ;
39 ხოლო სინაგოგებში – წინა რიგები და ნადიმებზე – წინა
ადგილები. მათ.23,6. ლუკ.1,43.
40 რომელნიც გადასჭამენ ქვრივთა სახლებს და მოსაჩვენე-
ბლად დიდხანს ლოცულობენ, ისინი უფრო დიდ სასჯელს მიი-
ღებენ.“ ეზეკ.22,25. ლუკ.20,47.

## ქვრივის ორი ლეპტა

41 საგანძურის წინ მჯდარი იესო ხედავდა, როგორ ყრიდა
ხალხი ფულს საგანძურში. ბევრმა მდიდარმა ბლომად ჩაყარა.
ლუკ.21,1.
42 მოვიდა ერთი ღარიბი ქვრივი და ჩადო ორი ლეპტა, რომე-
ლიც კოდრანტს შეადგენს.
43 დაუძახა მან თავის მოწაფეებს და უთხრა: „ჭეშმარიტად
გეუბნებით თქვენ: ამ ღარიბმა ქვრივმა საგანძურში ყველა
ჩამდებზე მეტი ჩადო.
44 ვინაიდან ყველამ თავისი სიუხვისაგან ჩადო, ამან კი
თავისი სიმწირისაგან ჩადო, ყველაფერი რაც კი რამ გააჩნდა,
მთელი თავისი სარჩო-საბადებელი.“

## თ ა ვ ი 13

## წინასწარმეტყველება იერუსალიმის დანგრევაზე

1 **როცა** ტაძრიდან გამოდიოდა, ერთმა მოწაფეთაგანმა უთხრა:
„შეხედე, მოძღვარო, რა ქვებია და რა შენობები!“ მათ.24,1. ლუკ.21,5.

2 მიუგო იესომ: „ხედავ ამ დიდ შენობებს? ქვა ქვაზე არ დარჩება აქ, რომ არ ჩამოიქცეს.“ ლუკ.19,44;21,6.
3 როცა ზეთისხილის მთაზე იჯდა ტაძრის წინ, განმარტოებით, ჰკითხეს მას პეტრემ, იაკობმა, იოანემ და ანდრიამ:
4 „გვითხარი, როდის მოხდება ეს, ანდა რა იქნება იმის ნიშანი, როცა ყოველივე ეს უნდა მოხდეს?“
5 დაუწყო მათ იესომ ლაპარაკი: „გაფრთხილდით, რომ არავინ შეგაცდინოთ, მათ.24,4. ლუკ.21,8. 2თეს.2,3.
6 ვინაიდან ბევრი მოვა ჩემი სახელით და იტყვის: მე ვარო, და მრავალს შეაცდენენ.
7 როდესაც მოისმენთ ომებზე და ომების ამბებს, ნუ შეძრწუნდებით: ეს უნდა მოხდეს, მაგრამ ჯერ კიდევ არ არის აღსასრული. მათ.24,6.
8 ვინაიდან აღდგება ერი ერის წინააღმდეგ და სამეფო სამეფოს წინააღმდეგ. იქნება მიწისძვრანი ადგილ-ადგილ და შიმშილობანი. ეს მშობიარობის ტკივილთა დასაწყისია. მათ.24,7.

## წინასწარუწყება ტანჯვაზე. ცრუწინასწარმეტყველნი

9 „თქვენ კი მიხედეთ თქვენს თავს, ვინაიდან გადაგცემენ სამსჯავროზე, გცემენ სინაგოგებში, განმგებელთა და მეფეთა წინაშე წარსდგებით ჩემს გამო, მათ წინაშე დასამოწმებლად. იოან.15,20.
10 ჯერ სახარება უნდა ექადაგოს ყველა ერს.
11 როცა წაგიყვანენ გადასაცემად, ნუ იზრუნებთ წინასწარ, რა ილაპარაკოთ; არამედ, რაც იმ ჟამს მოგეცემათ, ის ილაპარაკეთ, ვინაიდან თქვენ კი არ ილაპარაკებთ, არამედ სულიწმიდა. მათ.10,19. ლუკ.12,11.
12 ძმა ძმას გადასცემს სასიკვდილოდ და მამა – შვილს; აღდგებიან შვილები მშობლების წინააღმდეგ და დახოცავენ მათ.
13 მოძულებულნი იქნებით ყველას მიერ ჩემი სახელის გამო; ხოლო ვინც ბოლომდის მოითმენს, ის გადარჩება.
14 ხოლო როცა იხილავთ გატიალების სიბილწეს, იქ მდგომარეს, სადაც არ უნდა იყოს, მაშინ, ვინც იუდეაშია, მთებს მიაშუროს. დან.9,27. მათ.24,15. ლუკ.21,20.
15 ვინც ერდოზე იქნება, ნუ ჩამოვა მაშინ და ნურც შევა შიგნით შინიდან რაიმეს გამოსატანად.
16 ვინც მინდორში იქნება, ნუ დაბრუნდება უკან თავისი სამოსლის გამოსატანად,
17 ხოლო ვაი ორსულებს და მეძუძურებს იმ დღეებში!
18 ილოცეთ, რომ ეს ზამთარში არ მოხდეს.
19 ვინაიდან იმ დღეებში ისეთი გასაჭირი იქნება, რომლის მსგავსი არ ყოფილა ქვეყნის დასაბამიდან, რომელიც შექმნა ღმერთმა, დღევანდელ დღემდე, და აღარც არასოდეს იქნება.

20 უფალს რომ არ შეემოკლებინა ის დღეები, ვერა ხორ-
ციელი ვერ გადარჩებოდა. მაგრამ ის დღეები შეამოკლა იმ
რჩეულთათვის, რომლებიც მან ამოირჩია.
21 მაშინ თუ ვინმე გეტყვით: აჰა, აქ არისო ქრისტე, ან: აჰა,
იქო, არ ერწმუნოთ. მათ.24,23. ლუკ.17,23.
22 ვინაიდან აღდგებიან ცრუ ქრისტეები და ცრუწინასწარ-
მეტყველნი და მოიმოქმედებენ სასწაულებსა და ნიშნებს, რათა
რჩეულნი შეაცდინონ, თუ კი შეძლებენ.
23 თქვენ კი გაფრთხილდით; წინასწარ გითხარით ყველაფერი.
24 მაგრამ იმ დღეებში, იმ გასაჭირის შემდგომ, მზე დაბნელ-
დება და მთვარე აღარ გამოსცემს ნათელს.
ეს.13,10. ეზეკ.32,7. იოვ.2,31. მათ.24,29. ლუკ.21,25.
25 იქნება ვარსკვლავთა ცვენა და შეირყევიან ციური ძალები.
26 მაშინ იხილავენ კაცის ძეს, ღრუბლებზე მომავალს დიადი
ძალით და დიდებით. მათ.24,30. გამოც.1,7.
27 მაშინ იგი წარგზავნის თავის ანგელოზებს და შეკრებენ მის
რჩეულებს ოთხთავ ქართაგან, დედამიწის კიდიდან ცის კიდემდე.

## იფხიზლეთ და ილოცეთ

28 „ლეღვისაგან ისწავლეთ მაგალითი: როცა მისი რტოები
დარბილდება და შეიფოთლება, იცით, რომ ახლოა ზაფხული.
29 ასევე, როცა იხილავთ, რომ ეს ყოველივე ხდება, იცოდეთ,
რომ კარსაა მომდგარი.
30 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: არ გადაივლის ეს მოდგმა,
ვიდრე ყოველივე ეს არ მოხდება. მათ.24,34.
31 ცა და დედამიწა გადავლენ, ჩემი სიტყვები კი არ გადავლენ.
32 მაგრამ იმ დღეზე და ჟამზე არავინ იცის, არც ციურმა
ანგელოზებმა, არც ძემ, არამედ მხოლოდ მამამ.
33 გაფრთხილდით, იფხიზლეთ, ილოცეთ, ვინაიდან არ იცით,
როდის დადგება ის ჟამი. მათ.24,42;25,13.
34 ისევე, როგორც შორ გზაზე მიმავალმა კაცმა მიატოვოს
თავისი სახლი, თავის მონებს მისცეს ხელმწიფება და ყველას
თავისი საქმე მიუჩინოს და მეკარეს უბრძანოს ფხიზლად ყოფნა.
35 ამიტომ ფხიზლად იყავით, რადგან არ იცით, როდის მოვა
სახლის პატრონი – საღამოთი თუ შუაღამისას, მამლის ყივილზე
თუ განთიადისას.
36 რათა მოულოდნელად რომ მოვიდეს, მძინარენი არ გპოვოთ.
37 რასაც თქვენ გეუბნებით, ყველას ვეუბნები: იფხიზლეთ."

# თ ა ვ ი 14

## იესოს ცხება ძვირფასი ნელსაცხებლით

1 **ორი** დღის შემდეგ იყო პასექისა და უფუარობის დღესა-

სწაული. მღვდელმთავარნი და მწიგნობარნი ღონეს ეძიებდნენ,
როგორ შეეპყროთ იგი მზაკვრულად და მოეკლათ. მათ.26,2. ლუკ.22,1.
2 რადგან ამბობდნენ: ოღონდ დღესასწაულზე არა, რათა
ხალხი არ აღშფოთდესო.
3 როცა იესო ბეთანიაში იყო, სიმონ კეთროვნის სახლში, და
სუფრას უჯდა, მოვიდა დედაკაცი, რომელსაც ალებასტრონით
ჰქონდა სუფთა ნელსაცხებელი, ძვირად ღირებული ნარდისა,
გატეხა მან ალებასტრონი და თავზე მოასხა მას.
მათ.26,7. იოან.11,2;12,3.
4 ზოგიერთნი აღშფოთდნენ და ლაპარაკობდნენ ერთმანეთში:
ასე რად გაიფლანგა ნელსაცხებელიო?
5 ხომ შეიძლებოდა ამ ნელსაცხებლის გაყიდვა სამას
დინარზე მეტად და ღარიბებისათვის დარიგებაო? ასე კიცხა-
ვდნენ მას.
6 ხოლო იესომ უთხრა მათ: „მოეშვით მაგას, რატომ
არცხვენთ? მაგან ხომ სიკეთე მიყო.
7 ვინაიდან ღარიბნი მუდამ თქვენთანა გყავთ და, თუკი მოი-
სურვებთ, შეგიძლიათ სიკეთე უყოთ მათ. მე კი მუდამ არ გეყო-
ლებით.
8 მან ის გააკეთა, რაც შეეძლო: წინასწარ სცხო ჩემს
სხეულს დასამარხავად.
9 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: სადაც კი იქადაგებენ
სახარებას მთელ წუთისოფელში, იტყვიან, რაც მან გააკეთა,
მისივე მოსაგონებლად.“

## სერობა უფლისა. პური და ღვინო

10 იუდა ისკარიოტელი, ერთი იმ თორმეტთაგანი, წავიდა
მღვდელმთავრებთან, რათა გაეცა იგი. მათ.26,14. ლუკ.22,4.
11 მათ კი, რომ მოისმინეს, გაიხარეს და აღუთქვეს მას
ვერცხლის მიცემა. ის კი მარჯვე შემთხვევას ეძებდა, რათა
გაეცა იგი.
12 უფუარობის პირველ დღეს, როცა საპასექო კრავს სწირა-
ვდნენ, მისმა მოწაფეებმა უთხრეს მას: „სად გინდა, რომ
წავიდეთ და მოგიმზადოთ საჭმელად პასექი?“ მათ.26,17. ლუკ.22,7.
13 გაგზავნა ორი თავისი მოწაფეთაგანი და უთხრა მათ:
„წადით ქალაქში და შემოგეყრებათ კაცი, რომელსაც კოკით
წყალი მოაქვს. გაჰყევით მას.
14 სადაც შევა, უთხარით სახლის პატრონს: ‘მოძღვარმა თქვა:
სად არის ჩემი სასტუმრო ოთახი, სადაც ჩემს მოწაფეებთან
ერთად ვჭამ პასექს?’
15 ის გიჩვენებთ ზემოთვალს, მოფარდაგებულსა და გამზადე-
ბულს. იქ მოგვიმზადეთ.“
16 გამოვიდნენ მისი მოწაფეები, შევიდნენ ქალაქში და
იპოვეს, როგორც მან უთხრა, და მოამზადეს პასექი.

17 რომ მოსაღამოვდა, თორმეტთან ერთად მოვიდა იგი.
18 როცა დასხდნენ და ჭამდნენ, იესომ თქვა: „ჭეშმარიტად
გეუბნებით თქვენ: ერთი თქვენგანი, რომელიც ჩემთან ერთად
ჭამს, გამცემს მე.“ ფსალ.40,10. მათ.26,20. ლუკ.22,14. იოან.13,21.
19 ისინი დანაღვლიანდნენ და ჰკითხეს სათითაოდ: „მე ხომ
არა ვარ?“
20 ხოლო მან მიუგო პასუხად: „ერთი თორმეტთაგანი, რომე-
ლიც ჩემთან ერთად ჯამში ხელს ამოაწებს.
21 თუმცა კაცის ძე მიდის, როგორც დაწერილია მასზე,
მაგრამ, ვაი იმ კაცს, ვის მიერაც გაიცემა ძე კაცისა: იმ კაცი-
სათვის უმჯობესი იქნებოდა არ დაბადებულიყო.“
22 როცა ისინი ჭამდნენ, აიღო იესომ პური, აკურთხა,
დატეხა, მისცა მათ და თქვა: „აიღეთ და ჭამეთ – ეს ჩემი
სხეულია!“ მათ.26,26. ლუკ.22,19. 1კორ.11,24.
23 აიღო სასმისი, მადლი შესწირა და მისცა მათ. და იქიდან
შესვა ყველამ.
24 უთხრა მათ: „ეს არის ჩემი სისხლი ახალი აღთქმისა, მრა-
ვალთათვის დაღვრილი.
25 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: მეტს აღარ შევსვამ ვაზის
ნაყოფისაგან იმ დღემდე, როცა შევსვამ ახალს ღვთის სასუ-
ფეველში.“

## წინასწარუწყება პეტრეს მიერ უარყოფაზე

26 იგალობეს და გავიდნენ ზეთისხილის მთაზე.
27 უთხრა მათ იესომ: „თქვენ ყველანი ცდუნდებით, ვინაიდან
დაწერილია: 'დავცემ მწყემსს და გაიფანტებიან ცხვრები.'
ზაქ.13,7. მათ.26,31. იოან.16,32.
28 ხოლო ჩემი აღდგომის შემდეგ წინ წაგიძღვებით
გალილეაში.“ მათ.16,7.
29 პეტრემ უთხრა მას: „თუნდაც ყველანი ცდუნდნენ, მაგრამ
მე – არა.“
30 უთხრა მას იესომ: „ჭეშმარიტად გეუბნები შენ, ამაღამ,
სანამ მამალი ორჯერ იყივლებდეს, სამჯერ უარმყოფ.“
მათ.26,34. ლუკ.22,34. იოან.13,38.
31 ის კი მეტი თავგამოდებით ეუბნებოდა: თუნდაც რომ
მოვკვდე შენთან ერთად, არ უარგყოფ. ასევე ეუბნებოდნენ
სხვებიც.

## გეთსიმანიაში ლოცვა

32 მივიდნენ ადგილზე, რომლის სახელი იყო გეთსიმანია, და
უთხრა თავის მოწაფეებს: „ისხედით აქ, სანამ ვლოცულობ.“
მათ.26,36. ლუკ.22,39.
33 წაიყვანა თავისთან პეტრე, იაკობი და იოანე. იწყო
წუხილი და ურვა.

34 უთხრა მათ: „სასიკვდილოდ არის დამწუხრებული ჩემი
სული. იყავით აქ და იფხიზლეთ.“
35 ცოტა გაიარა, დაემხო მიწაზე და ლოცულობდა, რათა, თუ
შესაძლებელი იყო, ასცდენოდა ეს ჟამი.
36 თქვა: „აბბა, მამაო, შენთვის ყოველივე შესაძლებელია.
ამაცილე ეს სასმისი. მაგრამ არა რაც მე მსურს, არამედ, რაც –
შენ.“ მათ.26,39. ფილ.2,8. ებრ.5,7-8.
37 მოვიდა და ნახა ისინი მძინარენი და უთხრა პეტრეს:
„სიმონ, გძინავს? ვერ შესძელი, ერთ საათს გეფხიზლა?
38 იფხიზლეთ და ილოცეთ, რომ არ ჩავარდეთ განსაცდელში.
სული მხნეა, ხოლო ხორცი უძლური.“ ლუკ.22,40.
39 კვლავ წავიდა, ლოცულობდა და იმავე სიტყვებს ამბობდა.
40 მობრუნდა და მძინარენი ჰპოვა ისინი, ვინაიდან თვალები
დამძიმებოდათ და არ იცოდნენ, რა ეპასუხათ მისთვის.
41 და მოვიდა მესამედ და უთხრა მათ: „თქვენ ისევ გძინავთ
და ისვენებთ? კმარა. მოვიდა ჟამი. აჰა, კაცის ძე გადაეცემა
ცოდვილთა ხელთ.
42 ადექით, წავიდეთ. აჰა, მოახლოვდა ჩემი გამცემი.“ მათ.26,46.

## გაცემა იუდას მიერ. მოწაფეების გაფანტვა

43 ჯერ სიტყვა არ დაესრულებინა, რომ, აჰა, მოვიდა იუდა,
ერთი თორმეტთაგანი, და მასთან ერთად ხალხი მახვილებით და
კეტებით – მღვდელმთავართაგან, მწიგნობართაგან და უხუ-
ცესთაგან. მათ.26,47. ლუკ.22,47. იოან.18,3.
44 ხოლო მის გამცემს მიეცა მათთვის ნიშანი და ეთქვა:
„ვისაც მე ვეამბორები, ის არის იგი, შეიპყარით და დაცვით
წაიყვანეთ.“
45 მიეჭრა მას და უთხრა: „რაბი!“ და ეამბორა მას.
46 მათ კი ხელი დაადეს მას და შეიპყრეს იგი.
47 ერთმა იქ მდგომთაგანმა იძრო მახვილი, დასცხო მღვდელ-
მთავრის მონას და ყური ჩაათალა.
48 მაშინ იესომ უთხრა მათ: „თითქოს ავაზაკის წინააღმდეგ
მახვილებითა და კეტებით მოხვედით ჩემს შესაპყრობად.
49 ყოველდღე თქვენთან ვიყავი ტაძარში და გასწავლიდით,
და არ შეგიპყრივართ. მაგრამ რათა აღსრულდეს წერილები.“
მათ.26.54. იობ.19,13. ფსალ.21,7;68,9;87,9. ეს.53,12.
50 მაშინ მიატოვეს იგი და ყველანი გაიქცნენ.
51 ერთი ვიღაც ჭაბუკი, რომელსაც შიშველ სხეულზე ტილო
მოესხა, მიჰყვებოდა მას და შეიპყრეს იგი.
52 შეატოვა ტილო და შიშველი გაიქცა.

## იესო სინედრიონის წინაშე. პეტრეს მიერ უარყოფა

53 მიიყვანეს იესო მღვდელმთავართან. თავი მოიყარა ყველა
მღვდელმთავარმა, უხუცესმა და მწიგნობარმა. მათ.26,57.

54 პეტრემ შორიდან მისდია მას, თვით მღვდელმთავრის
ეზომდე, დაჯდა მსახურებთან და ცეცხლთან თბებოდა.
55 ხოლო მღვდელმთავარნი და მთელი სინედრიონი ეძებდნენ
მოწმობას იესოს წინააღმდეგ, რათა მოეკლათ იგი, მაგრამ ვერ
პოულობდნენ. ფსალ.26,12;34,11. მათ.26,59.
56 ვინაიდან მრავალი სწამებდა ცილს, მაგრამ ეს მოწმობანი
ერთმანეთს არ ემთხვეოდა.
57 ზოგნი წამოდგნენ და ცილს წამებდნენ მას, ამბობდნენ:
58 ჩვენ მოვუსმინეთ, რომ ლაპარაკობდა: მე დავანგრევ ამ
ხელთქმნილ ტაძარს და სამ დღეში ავაშენებ სხვას, ხელთუ-
ქმნელსო. მარკ.15,29.
59 მაგრამ არც მათი მოწმობანი ემთხვეოდა ერთმანეთს.
60 მღვდელმთავარი ჩადგა შუაში და ჰკითხა იესოს: „ნუთუ
არაფერს უპასუხებ? რა არის, რასაც ესენი შენს წინააღმდეგ
მოწმობენ?“
61 ის კი დუმდა და არაფერს პასუხობდა. შემდეგ ისევ ჰკი-
თხა მას მღვდელმთავარმა: „შენა ხარ ქრისტე, ძე კურ-
თხეულისა?“ ეს.53,7. საქ.8,32. ებრ.1,5.
62 იესომ მიუგო: „მე ვარ. თქვენ იხილავთ კაცის ძეს ძალის
მარჯვნივ მჯდომარეს და ცის ღრუბლებთან ერთად მომავალს.“
მათ.26,64. 2თეს.1,10.
63 მაშინ მღვდელმთავარმა შემოიხია სამოსელი და თქვა:
„რაღად გვინდა მოწმენი?
64 თქვენ გესმათ გმობა. რას იტყვით?“ მაშინ ყველამ დაადო
მსჯავრი მას, რომ სიკვდილს იმსახურებდა.
65 ზოგიერთებმა დაუწყეს მას ფურთხება, სახე დაუფარეს და
სცემდნენ, და ეუბნებოდნენ: იწინასწარმეტყველეო, და მსა-
ხურნი სილას აწნავდნენ.
66 როცა ქვემოთ, ეზოში იყო, მივიდა მასთან მღვდელმთავ-
რის ერთი მოახლეთაგანი. მათ.26,69. ლუკ.22,56. იოან.18,25.
67 როცა დაინახა პეტრე, რომელიც თბებოდა, დააკვირდა და
უთხრა: „შენც იესო ნაზარეველთან ერთად იყავი.“
68 მან უარყო და თქვა: არ ვიცი და არც მესმის, რას
ამბობო. და პეტრე გავიდა ეზოს გარეთ. და იყივლა მამალმა.
69 მხევალმა რომ დაინახა იგი, კვლავ უთხრა იქ მდგომებს:
ესეც იმათთაგანიაო.
70 მან კვლავ უარყო. მცირეხნის შემდეგ იქ მდგომებმა
კვლავ უთხრეს პეტრეს: ნამდვილად იმათგანი ხარ, რადგან შენც
ხომ გალილეველი ხარ, ლაპარაკის კილოზე გეტყობაო.
71 პეტრემ კი იწყო თავის წყევლა და ფიცილი: არ ვიცნობ
იმ კაცს, ვისზედაც მელაპარაკებითო.
72 მყისვე მეორედ იყივლა მამალმა და პეტრეს გაახსენდა
სიტყვა, რომელიც იესომ უთხრა: სანამ მამალი ორჯერ იყივ-
ლებდეს, სამჯერ უარმყოფო; გაახსენდა და ატირდა. მათ.26,75.

# თ ა ვ ი 15

## იესო პილატეს წინაშე

1 **როგორც** კი ინათა, მღვდელმთავრებმა უხუცესებთან, მწიგნობრებთან და მთელ სინედრიონთან ერთად მოითათბირეს და შეკრეს იესო, წაიყვანეს და პილატეს გადასცეს.

მათ.27,2. ლუკ.22,66.

2 პილატემ ჰკითხა მას: „შენ ხარ იუდეველთა მეფე?“ ხოლო მან პასუხად უთხრა: „შენ ამბობ.“

მათ.27,11. ლუკ.23,3. იოან.18,33. 1ტიმ.6,13.

3 მღვდელმთავარნი ბევრ რამეს აბრალებდნენ მას.

4 პილატე კი კვლავ ეკითხებოდა: „არაფერს უპასუხებ? ხედავ, რამდენს გაბრალებენ?“

5 მაგრამ იესო აღარაფერზე პასუხობდა და ეს აოცებდა პილატეს.

6 დღესასწაულზე იგი უთავისუფლებდა ხოლმე მათ ერთ პატიმარს, რომელსაც სთხოვდნენ.

7 ხოლო იყო ვიღაც ბარაბად წოდებული, მეამბოხეებთან ერთად შებორკილი, რომელთაც ამბოხისას მკვლელობა ჩაედინათ.

8 ავიდა ხალხი და დაუწყო თხოვნა იმისა, რასაც იგი ჩვეულებისამებრ უსრულებდა მათ.

9 პილატემ კი მიუგო პასუხად: „გინდათ გაგითავისუფლოთ იუდეველთა მეფე?“

10 ვინაიდან იცოდა, რომ მღვდელმთავრებმა შურით გადასცეს იგი.

11 მაგრამ მღვდელმთავრებმა აღძრეს ხალხი, რომ ბარაბა გაეთავისუფლებინა მათთვის. მათ.27,20. ლუკ.23,18. იოან.18,40. საქ.3,14.

12 ხოლო პილატემ კვლავ უთხრა პასუხად: „რაღა ვუყო მას, ვისაც თქვენ იუდეველთა მეფეს უწოდებთ?“

13 მათ კვლავ იყვირეს: „ჯვარს აცვი იგი!“

14 ხოლო პილატემ უთხრა მათ: „რა ბოროტება ჩაიდინა?“ მაგრამ ისინი უფრო მეტად აყვირდნენ: „ჯვარს აცვი იგი!“

15 მაშინ პილატემ, რომელსაც სურდა ხალხის დაკმაყოფილება, გაუთავისუფლა მათ ბარაბა, ხოლო იესო გაშოლტვის შემდეგ გადასცა, რათა ჯვარცმულიყო. მათ.27,26. იოან.19,1.

## გოლგოთა

16 ჯარისკაცებმა შეიყვანეს იგი იმ ეზოს შიგნით, ანუ პრეტორიაში, და შეკრიბეს მთელი რაზმი.

17 შემოსეს იგი ძოწეულით და დაადგეს ეკლისგან დაწნული გვირგვინი.

18 დაუწყეს მას მისალმება: „გიხაროდეს, იუდეველთა მეფევ!“

19 ლერწამს ურტყამდნენ თავში, აფურთხებდნენ და მუხლმოყრილნი სცემდნენ თაყვანს.

20 როცა დასცინეს, გახადეს ძოწეული და მისივე
ტანსაცმელი ჩააცვეს, და გამოიყვანეს, რომ ჯვარზე ეცვათ.
21 აიძულეს ვიღაც გამვლელს, სიმონ კვრინელს, ალექსან-
დრესი და რუფუსის მამას, რომელიც ყანიდან მოდიოდა, ეზიდა
მისი ჯვარი. მათ.27.32. ლუკ.23.26.

## ჯვარზე სიკვდილი და მისი მოწმეები

22 მიიყვანეს იმ ადგილას, რომელსაც ჰქვია გოლგოთა, რაც
ნიშნავს თხემის ადგილს. მათ.27,33. ლუკ.23,33. იოან.19,17. ებრ.13,12.
23 მიაწოდეს მურნარევი ღვინო დასალევად, მაგრამ არ
მიიღო. ფსალ.68,22.
24 ჯვარს აცვეს და გაიყვეს მისი სამოსელი წილის ყრით –
ვის რა ერგებოდა. ფსალ.21,19. იოან.19,24.
25 მესამე საათი იყო, როცა ჯვარს აცვეს იგი.
26 იყო წარწერილი წარწერა მისი ბრალდებისა: „მეფე იუდე-
ველთა." მათ.27,37.
27 მასთან ერთად ჯვარს აცვეს ორი ავაზაკი, ერთი მარჯვნივ
და ერთი მის მარცხნივ.
28 აღსრულდა წერილი, რომელშიც ნათქვამია: „ავაზაკთა
შორის შეირაცხა". ფსალ.68,21. ეს.53,12.
29 გამვლელები კი თავს აქნევდნენ და გმობდნენ მას და
ამბობდნენ: ეჰე, ტაძრის დამანგრეველო და სამ დღეში ამშე-
ნებელოო! მათ.26,61;27,40. მარკ.14,58. ლუკ.22,37. იოან.2,19.
30 იხსენ საკუთარი თავი და გადმოდი ჯვრიდანო.
31 ასევე მღვდელმთავარნი მწიგნობრებთან ერთად დასცინო-
დნენ და ერთმანეთსეუბნებოდნენ: სხვებს იხსნიდა, საკუთარი
თავის ხსნა კი არ შეუძლიაო.
32 ქრისტე, მეფე ისრაელისა, ჩამოვიდეს ახლა ჯვრიდან, რომ
ვიხილოთ და ვირწმუნოთო. მასთან ჯვარცმულებიც ლანძღა-
ვდნენ მას.
33 მეექვსე საათზე ბნელმა მოიცვა მთელი დედამიწა მეცხრე
საათამდე.
34 მეცხრე საათზე შესძახა იესომ დიდი ხმით: „ელოი, ელოი,
ლამა საბაქთანი?" რაც ნიშნავს: „ღმერთო ჩემო, ღმერთო ჩემო,
რად მიმატოვე?" ფსალ.21,2. მათ.27.46.
35 იქ მდგომთაგან ზოგიერთებმა მოისმინეს და თქვეს: აჰა,
ელიას უხმობსო იგი.
36 ერთი ვიღაც გაიქცა, ღრუბელი ძმრით გაავსო, წამოაგო
ლერწამზე და მიაწოდა დასალევად, თან ამბობდა: აბა, ვნახოთ,
თუ მოვა ელია მის გარდმოსახსნელადო. ფსალ.68.22. მათ.27,48.
37 ხოლო იესომ ხმამაღლა შესძახა და სული განუტევა.
38 მაშინ ტაძრის კრეტსაბმელი ორად გაიხა ზემოდან ძირამდე.
39 როცა მის წინაშე მდგომმა ასისთავმა დაინახა, რომ ასე

შესძახა და განუტევა სული, თქვა: „ჭეშმარიტად ღვთის ძე იყო
ეს კაცი.“
40 აქ იყვნენ ქალებიც, რომლებიც შორიდან უმზერდნენ. მათ
შორის მარიამ მაგდალელიც, იაკობ მცირისა და იოსეს დედა
მარიამი, და სალომე,
41 რომელნიც მაშინ, როცა ის გალილეაში იყო, თან დაჰყვე-
ბოდნენ და ემსახურებოდნენ მას. ასევე მრავალი სხვაც, რომ-
ლებიც მასთან ერთად ამოვიდნენ იერუსალიმს.

## იესოს დაკრძალვა

42 როგორც კი მოსაღამოვდა, ვინაიდან იყო პარასკევი, ანუ
შაბათის დამდეგი, მათ.27,57.
43 მოვიდა იოსებ არიმათიელი, მრჩეველთა გამოჩენილი
წევრი, რომელიც თავადაც მოელოდა ღვთის სასუფეველს, თამა-
მად შევიდა პილატესთან და გამოითხოვა იესოს გვამი.
ლუკ.23,50. იოან.19,38.
44 პილატეს გაუკვირდა, რომ იგი უკვე მკვდარი იყო. დაუ-
ძახა ასისთავს და ჰკითხა: „დიდი ხანია მოკვდა?“
45 რომ შეიტყო ასისთავისაგან, აჩუქა იოსებს გვამი.
46 მან იყიდა ტილო, გარდამოხსნა იგი, შემოახვია ტილო და
დაასვენა სამარხში, რომელიც კლდეში იყო ნაკვეთი, და ლოდი
მიაგორა სამარხის კარზე.
47 მარიამ მაგდალელმა და მარიამმა, იოსეს დედამაც დაი-
ნახეს, სადაც დაასვენეს იგი. მათ.27,61.

# თ ა ვ ი 16

## ქალები ცარიელ სამარხთან

1 **შაბათი** გავიდა თუ არა, მარიამ მაგდალელმა, მარიამ იაკო-
ბისამ და სალომემ იყიდეს სურნელებანი, რომ მისულიყვნენ და
ეცხოთ მისთვის. მათ.28,1. ლუკ.24,1. იოან.20,1.
2 შვიდეულის პირველ დღეს, დილაადრიანად მივიდნენ სამა-
რხთან, მზის ამოსვლისას.
3 ერთმანეთში ამბობდნენ: ვინ გადაგვიგორებს ლოდს სამა-
რხის კარიდანო?
4 გაიხედეს და დაინახეს, რომ ლოდი გადაგორებულია,
ძალიან დიდი კი იყო.
5 შევიდნენ სამარხში და დაინახეს მარჯვნივ მჯდომარე
ჭაბუკი, სპეტაკი სამოსლით შემოსილი, და შეკრთნენ. იოან.20,12.
6 მან კი უთხრა: „ნუ კრთებით! თქვენ ეძებთ ჯვარცმულ
იესო ნაზარეველს. იგი აღდგა, აქ არ არის. აჰა, ადგილი, სადაც
ის დაასვენეს.
7 მაგრამ წადით, უთხარით მის მოწაფეებს და პეტრეს: აჰა,

წინ მიგიძღვით იგი გალილეისაკენ. იქ ნახავთ მას, როგორც
ნათქვამი აქვს თქვენთვის.“ მათ.26.32. მარკ.14,28.
8 გამოვიდნენ და გაიქცნენ სამარხიდან, ვინაიდან ცახცახმა
და ძრწოლამ აიტანა ისინი. არავის არაფერი უთხრეს, რადგან
ეშინოდათ.

## იესო ევლინება მოწაფეებს

9 შვიდეულის პირველ დღეს ადრე აღმდგარი პირველად
ეჩვენა მარიამ მაგდალელს, რომლისგანაც შვიდი ეშმაკი
განდევნა.
10 ისიც წავიდა და შეატყობინა მათ, ვინც მასთან იყვნენ
ხოლმე – მგლოვიარეთ და მოტირალთ.
11 ხოლო მათ, როცა მოისმინეს, რომ ცოცხალია და მან
იხილა იგი, არ ირწმუნეს.
12 ამის შემდეგ სხვა სახით ეჩვენა ორ მათგანს, როცა სოფ-
ლისკენ მიდიოდნენ. ლუკ.24.13.
13 ისინი მივიდნენ და სხვებს შეატყობინეს, მაგრამ არც
იმათი ირწმუნეს.
14 მოგვიანებით ეჩვენა იმ თერთმეტს, ინახად მსხდართ, და
უსაყვედურა ურწმუნოება და გულქვაობა, ვინაიდან არ
ირწმუნეს მათგან, ვინც აღმდგარი იხილა იგი.
ლუკ.24.36. იოან.20.19. 1კორ.15,5-7.
15 უთხრა მათ: „გადით მთელ წუთისოფელში და ყოველ ქმნი-
ლებას უქადაგეთ სახარება. ეს.2,3;52,10. მათ.28,19. იოან.15.16.
16 ვინც ირწმუნებს და მოინათლება, გადარჩება; ხოლო, ვინც
არ ირწმუნებს, მსჯავრდადებული იქნება. იოან.12.48.
17 მორწმუნეებს კი თან ახლდებათ ასეთი ნიშნები: ჩემი
სახელით ეშმაკებს განდევნიან, ახალი ენებით ილაპარაკებენ,
საქ.2.4. 1კორ.12.10.
18 გველებს აიყვანენ და, თუნდაც რაიმე სასიკვდილო შესვან,
არავნებთ; ავადმყოფებს ხელებს დაასხამენ და განიკურნებიან
ისინი.“ ლუკ.10.19. საქ.28,8. იაკ.5.14.

## ამაღლება

19 ასე, მათთან საუბრის შემდეგ უფალი იესო ამაღლდა
ზეცად და დაჯდა ღვთის მარჯვნივ. ფსალ.109.1. ლუკ.24.51. საქ.1,9.
20 ისინიც წავიდნენ და ქადაგებდნენ ყველგან. უფალი
შეეწეოდა მათ და განამტკიცებდა სიტყვას თანამდევი
ნიშნებით. ამინ. საქ.14,3. 1კორ.3,6:15,10. ებრ.2,4.



ნაზარეთი

# ლუკას სახარება

## თავი 1

### წიგნის მიზანი

1 **რაკი** უკვე ბევრმა მიჰყო ხელი ჩვენს შორის აღსრულე-
ბულ ამბავთა თანმიმდევრულ აღწერას,
2 როგორც გადმოგვცეს თავიდანვე თვითმხილველებმა და
სიტყვის მსახურებმა, 1იოან.1,1. ებრ.2,3.
3 მეც მივიჩნიე, რომ მას შემდეგ, რაც გულდასმით გამო-
ვიკვლიე ყოველივე თავიდან, თანმიმდევრულად აგიწერო,
ღირსეულო თეოფილე,
4 რომ შეიცნო იმ მოძღვრების ჭეშმარიტება, რომელიც
გისწავლია.

### წინასწარუწყება იოანე ნათლისმცემელზე

5 იუდეის მეფის ჰეროდეს დღეებში იყო ვინმე მღვდელი,
სახელად ზაქარია, აბიას რიგიდან, ხოლო მისი ცოლი იყო აარო-
ნის ასულთაგანი, სახელად ელისაბედი. 1ნშტ.24,10.
6 ისინი ორივენი მართლები იყვნენ ღვთის წინაშე, უბიწოდ
იქცეოდნენ უფლის ყოველი მცნებითა და წესდებით.
7 მათ არ ჰყავდათ შვილი, ვინაიდან ელისაბედი უნაყოფო
იყო და ორივენი უკვე ხანგადასულნი იყვნენ.
8 ერთხელ, როცა თავისი წყების წესისამებრ, მსახურებდა
ღვთის წინაშე,
9 მღვდელთა სამსახურის წესის მიხედვით მას წილად ხვდა
კმევა და შევიდა უფლის ტაძარში. გამოს.30,7. ლევ.16,17. ებრ.9,6.
10 უამრავი ხალხი ლოცულობდა გარეთ, კმევის დროს

11 ეჩვენა მას უფლის ანგელოზი, საკმევლის სამსხვერპლოს
მარჯვნივ მდგარი.
12 შეკრთა მისი ხილვით ზაქარია და შიში დაეცა მას.
13 ხოლო ანგელოზმა უთხრა: „ნუ გეშინია, ზაქარია, ვინაიდან
შესმენილია შენი ლოცვა, და შენი ცოლი ელისაბედი გიშობს
ძეს და დაარქმევ მას სახელად იოანეს.
14 გექნება შენ სიხარული და შვება და მრავალი გაიხარებს
მისი შობით. ლუკ.1,58. იოან.5,35.
15 ვინაიდან დიდი იქნება ის უფლის წინაშე, ღვინოსა და სათ-
რობელს არ დალევს, სულიწმიდით აღივსება დედის მუცლიდანვე.
16 მრავალ ისრაელიანს მოაქცევს უფლისაკენ – მათი ღვთი-
საკენ.
17 ის ივლის მის წინაშე ელიას სულით და ძალით, რომ მოა-
ქციოს მამათა გულნი შვილების მიმართ, ხოლო ურჩნი მარ-
თალთა გონებაზე და წარუდგინოს უფალს მომზადებული
ხალხი.“ ეს.40,3. მალ.4,6. მარ.1,3;9,12. იოან.1,23.
18 უთხრა ზაქარიამ ანგელოზს: „რითი გავიგებ ამას? მე ხომ
მოხუცებული ვარ და ჩემი ცოლიც უკვე ხანგადასულია.“
19 ანგელოზმა უთხრა პასუხად: „მე ვარ გაბრიელი, ღვთის
წინაშე მდგომელი. წარმოგზავნილი ვარ, რათა გელაპარაკო და
გახარო ეს.
20 და აჰა, დადუმდები და ვერ შეძლებ ლაპარაკს იმ დღემდე,
ვიდრე ეს ახდებოდეს, რაკი არ ერწმუნე ჩემს სიტყვებს, რომ-
ლებიც აღსრულდება დროზე.“
21 ხალხი კი იდგა და ელოდა ზაქარიას და უკვირდათ მისი
დაყოვნება ტაძარში.
22 როცა გამოვიდა, მათთვის ხმის გაცემა ვერ შეძლო.
მიხვდნენ, რომ ჩვენება იხილა ტაძარში. ანიშნა მათ და დარჩა
უტყვად.
23 ხოლო, როცა დასრულდა მისი მსახურების დღენი, შინ
წავიდა.
24 იმ დღეების შემდეგ დაორსულდა ელისაბედი, მისი ცოლი.
ხუთ თვეს იმალებოდა და ამბობდა:
25 „ასე მიყო უფალმა ამ დღეებში, როცა მომხედა, რომ მოე-
შორებინა ჩემთვის სირცხვილი ხალხში.“

**ხარება**

26 მეექვსე თვეს კი წარმოიგზავნა ღვთისაგან გაბრიელ ანგე-
ლოზი გალილეის ქალაქს, რომლის სახელია ნაზარეთი,
27 ქალწულთან, რომელიც დანიშნული იყო კაცზე, სახელად
იოსებზე, დავითის სახლისაგან, ხოლო ქალწულის სახელი იყო
მარიამი. მათ.1,18.
28 შევიდა მასთან და უთხრა: „გიხაროდეს, მომადლებულო,
შენთანაა უფალი. კურთხეული ხარ დედათა შორის.“

29 ის კი შეაძრწუნა ამ ნათქვამმა და ჩაფიქრდა: „რას უნდა
ნიშნავდეს ეს მისალმება."
30 უთხრა მას ანგელოზმა: „ნუ გეშინია, მარიამ, ვინაიდან
მადლი ჰპოვე ღმერთთან.
31 აჰა, დაორსულდები და შობ ძეს და სახელად იესოს დაარქ-
მევ. ეს.7,14. მათ.1,21.
32 დიდი იქნება ის და უზენაესის ძედ იწოდება. მისცემს მას
უფალი ღმერთი მისი მამის, დავითის ტახტს.
2მფ.7.12. ფსალ.131,11. ეს.9,7.
33 და უკუნისამდე იმეფებს იაკობის სახლზე და მის მეფობას
არ ექნება დასასრული."
1ნშტ.22,10. ფსალ.44,7;88,37. ეს.9,7. იერ.23,5. დან.2.44;7,14. მიქ.4.7.
34 უთხრა მარიამმა ანგელოზს: „როგორ იქნება ეს, როცა მე
მამაკაცი არ ვიცი?"
35 ანგელოზმა მიუგო პასუხად: „სულიწმიდა გადმოვა შენზე
და უზენაესის ძალა მოგიჩრდილავს. ამიტომ წმიდა შობილიც
იწოდება ღვთის ძედ. დან.9,247
36 აჰა, შენს ნათესავ ელისაბედსაც სიბერეში ჩაესახა ძე და
მეექვსე თვეშია უკვე.
37 ვინაიდან ღმერთთან არავითარი სიტყვა არ დარჩება
შეუძლებელი."
38 მაშინ მარიამმა თქვა: „აჰა. მხევალი ვარ უფლისა. მეყოს
შენი სიტყვისამებრ." და განეშორა მას ანგელოზი.

## ადიდებს სული ჩემი უფალსა

39 ადგა მარიამი იმ დღეებში და საჩქაროდ წავიდა მთიან
მხარეში, იუდეის ქალაქში.
40 შევიდა ზაქარიას სახლში და მიესალმა ელისაბედს.
41 როგორც კი ელისაბედმა მარიამის მისალმება მოისმინა,
ყრმა შეუტოკდა მუცელში. და აღივსო ელისაბედი სულიწმიდით.
42 დაიძახა ხმამაღლა და თქვა: „კურთხეული ხარ დედათა
შორის და კურთხეულია შენი მუცლის ნაყოფი.
43 როგორ მოხდა, რომ ჩემი უფლის დედა მოვიდა ჩემთან?
44 ვინაიდან, როცა შენი მოსალმების ხმა მოსწვდა ჩემს
ყურს, სიხარულით შეტოკდა ყრმა ჩემს მუცელში.
45 ნეტარია, ვინც ირწმუნა, ვინაიდან აღსრულდება უფლის
მიერ თქმული მის მიმართ."
46 თქვა მარიამმა: „ადიდებს სული ჩემი უფალსა,
ეს.61,10. ამბ.3,18.
47 და იზეიმა სულმა ჩემმა ღმერთში, ჩემს მაცხოვარში.
48 ვინაიდან მოხედა თავისი მხევლის სიმდაბლეს და ამიერი-
დან ნეტარად ჩამთვლის მე ყოველი თაობა.
49 ვინაიდან დიდი საქმე მიყო ყოვლადძლიერმა, წმიდაა
სახელი მისი.

50 მისი წყალობა მის მოშიშებს თაობიდან თაობამდე.
ფსალ.102,17.
51 მოიმოქმედა ძლიერება თავისი მკლავით; გაფანტა ამპარტა-
ვანნი მათი გულის ზრახვებთან ერთად; ფსალ.32.10:76.15. ეს.52.10.
52 ტახტებიდან გადმოყარა ძლიერნი და აამაღლა თავმდა-
ბალნი; იობ.5,11. ეს.66,2.
53 მშიერნი სიკეთით აღავსო და მდიდარნი ხელცარიელი
გაუშვა; 1მფ.2,5. ფსალ.33,11. მათ.5.6.
54 შეეწია თავის მსახურს, ისრაელს, გაიხსენა წყალობა,
ფსალ.97,3. ეს.41.8.
55 როგორც ეუბნებოდა ჩვენს მამებს, აბრაამს და მის
შთამომავლობას საუკუნოდ.“ დაბ.17,19;22,18. ფსალ.131,11.
56 სამიოდე თვეს დარჩა მარიამი მასთან და დაბრუნდა თავის
სახლში.

## შობა იოანესი

57 ელისაბედს კი დაუდგა მშობიარობის ჟამი და შვა ვაჟი.
58 და ესმათ მის მეზობლებსა და ნათესავებს, რომ განადიდა
უფალმა თავისი წყალობა მის მიმართ და მასთან ერთად ხარობდნენ.
59 მერვე დღეს მოვიდნენ ბავშვის წინადასაცვეთად და
უნდოდათ დაერქმიათ მამამისის სახელი ზაქარია.
60 ამაზე დედამისმა თქვა: „არა, იოანე ერქმევა მას.“
61 უთხრეს მას: „შენს ნათესაობაში არავინ არის, რომ ეგ
სახელი ერქვას.“
62 მაშინ ნიშნებით ჰკითხეს მამამისს, რისი დარქმევა სურდა.
63 მან ფიცარი მოითხოვა და დაწერა: „მისი სახელია იოანე.“
და ყველას გაუკვირდა ეს.
64 უცებ გაეხსნა მას პირი და ენა, ალაპარაკდა და ადიდა
ღმერთი.
65 შიშმა მოიცვა ყველა, ვინც მათ ირგვლივ ცხოვრობდა.
ყოველივე ამაზე დიდი მითქმა-მოთქმა იყო მთელი იუდეის მთია-
ნეთში.
66 ყველა, ვინც ისმენდა, გულში ინახავდა ამას და ამბობდა:
„რა იქნება ეს ყრმა?“ და უფლის ხელი იყო მასთან.
67 მამამისი ზაქარია აღივსო სულიწმიდით და წინასწარ-
მეტყველებდა და ამბობდა:
68 „კურთხეულ არს უფალი, ღმერთი ისრაელისა, ვინაიდან
მოხედა თავის ხალხს და მოუმზადა მას გამოსყიდვა. მათ.1,21.
69 აგვიმართა რქა ხსნისა თავისი მსახურის, დავითის სახლში;
ფსალ.131,17. ეზეკ.29,21.
70 როგორც უცხადებდა დასაბამიდან თავის წმიდა წინასწარ-
მეტყველთა პირით, ფსალ.71,4. იერ.23,6:30.8-10.
71 რომ გვიხსნიდა ჩვენი მტრებისა და ყველა ჩვენი მოძულის
ხელიდან;

72 წყალობას უყოფდა ჩვენს მამებს და გაიხსენებდა თავის
წმიდა აღთქმას; დაბ.22,16;26,3. ლევ.26,42. იერ.31,33.
73 ფიცს, რომლითაც შეჰფიცა ჩვენს მამას, აბრაამს, რომ
შეგვაძლებინებდა ჩვენ ებრ.6,13.
74 უშიშრად, ჩვენი მტრების ხელიდან თავდახსნილთ
რომ.8,15. ებრ.2,15.
75 გვემსახურა მისთვის სიწმიდით და სიმართლით მის
წინაშე, მთელი ჩვენი სიცოცხლე. 1პეტ.1,15. ეფეს.4,24.
76 და შენ, ყრმაო, დაგერქმევა უზენაესის წინასწარმეტყველი,
ვინაიდან იწინამძღვრებ უფლის წინაშე მისი გზების გასამზა-
დებლად, ლუკ.1,17.
77 რომ მისცე მის ხალხს ხსნის ცოდნა, მათი ცოდვების
მიტევებით,
78 ჩვენი ღვთის გულმოწყალებით, რომლითაც გადმოგვხედა
აღმოსავლეთმა მაღლიდან, იერ.23,5. ზაქ.3,8.
79 ბნელში და სიკვდილის ჩრდილში მსხდომარეთა გასანათე-
ბლად, ჩვენს ფერხთა წასამართავად სამშვიდობო გზაზე.“
80 ყრმა კი იზრდებოდა და სულით მტკიცდებოდა, და
უდაბნოში იყო იმ დღეებამდე, ვიდრე ისრაელს გამოეცხადე-
ბოდა.

# თ ა ვ ი 2

## იესოს შობა

1 **იმ** დღეებში გამოვიდა კეისარ ავგუსტუსის ბრძანება:
აღეწერათ მთელი მოსახლეობა.
2 ეს აღწერა პირველი იყო, კვირინოსის მმართველობისას
სირიაზე.
3 ყველანი მიდიოდნენ ჩასაწერად, თითოეული თავის
ქალაქში.
4 იოსებიც წავიდა გალილეიდან, ქალაქ ნაზარეთიდან
იუდეას, დავითის ქალაქში, რომელსაც ეწოდება ბეთლემი, ვინა-
იდან იგი დავითის სახლისა და ტომისა იყო. იოან.7,42.
5 რათა ჩაწერილიყო მარიამთან ერთად, რომელიც მასზე იყო
დანიშნული და იყო ორსულად.
6 მათი იქ ყოფნისას შეუსრულდა მარიამს მშობიარობის
დღეები
7 და შვა ძე, თავისი პირმშო, შეახვია და მიაწვინა იგი
ბაგაში, ვინაიდან სასტუმროში არ იყო ადგილი მათთვის. მათ.2,1.
8 იმ მხარეში იყვნენ მწყემსები მინდვრად და ღამით დარა-
ჯობდნენ თავიანთ სამწყსოს.
9 და აჰა, უფლის ანგელოზი დაადგა მათ, უფლის დიდება
გამოუბრწყინდათ და შეშინდნენ დიდი შიშით.

10 უთხრა მათ ანგელოზმა: „ნუ გეშინიათ, აჰა, გახარებთ დიდ
სიხარულს, რომელიც მთელი ხალხისა იქნება:
11 ვინაიდან დღეს დავითის ქალაქში თქვენთვის იშვა
მაცხოვარი, რომელიც არის ქრისტე უფალი.
12 და ნიშნად ეს გექნებათ: იმ ყრმას ჰპოვებთ შეხვეულს და
ბაგაზე მწოლარეს.“
13 და უეცრად გაჩნდა ანგელოზთა დიდძალი ლაშქარი ციდან,
აქებდნენ ღმერთს და ამბობდნენ:
14 „დიდება მაღალთა შინა ღმერთს, მშვიდობა ქვეყანაზე და
კაცთა შორის სათნოება!“
ეს.2,4;44,23;49,13;57,19. მიქ.4,3. ლუკ.19,38. რომ.5,1.
15 როდესაც ანგელოზები ზეცად ამაღლდნენ, მწყემსებმა
უთხრეს ერთმანეთს: „წავიდეთ ბეთლემს და ვნახოთ რა მოხდა
იქ, უფალმა რომ გვაუწყა.“
16 სწრაფად მივიდნენ და ნახეს მარიამი და იოსები, და
ბაგაზე მწოლარე ყრმა.
17 დანახვისთანავე უამბეს იმის შესახებ, რაც ეთქვათ მათ ამ
ყრმაზე.
18 ვინც კი ისმენდა, ყველას უკვირდა, რასაც მწყემსები
უამბობდნენ მათ.
19 მარიამმა კი ჩაიმარხა ყოველი სიტყვა და ჩაიდო ისინი
გულში.
20 დაბრუნდნენ მწყემსები, თან ადიდებდნენ და აქებდნენ
ღმერთს ყოველივე იმის გამო, რაც ესმათ და იხილეს, როგორც
ეთქვათ მათ.

## ყრმის მირქმა

21 როგორც კი რვა დღე შესრულდა მის წინადასაცვეთად,
დაარქვეს მას სახელი იესო, ანგელოზის მიერ დარქმეული
მუცელში ჩასახვამდე. დაბ.17,12. ლევ.12,13. მათ.1,21.
22 ხოლო როცა გასრულდა მათი განწმედის დღეები მოსეს
რჯულის მიხედვით, აიყვანეს იგი იერუსალიმს უფლის წინაშე
წარსადგენად.
23 როგორც უფლის რჯულში სწერია: „ყოველ მამროვანს,
რომელმაც განაპოს საშო, უფლის წმიდა ეწოდოს,
გამოს.13,2;12,22;29;34,19. რიცხ.8,16.
24 და შესწირონ მსხვერპლად ორი გვრიტი ან ორი მართვე
მტრედისა!“ – როგორც უფლის რჯულშია ნათქვამი. ლევ.12,6.8.
25 და აჰა, იყო იერუსალიმში კაცი, სახელად სიმონი, კაცი
მართალი და ღვთისმოშიში, რომელიც მოელოდა ისრაელის
ნუგეშისცემას, და იყო მასზედ სულიწმიდა. ლუკ.24,21.
26 სულიწმიდის მიერ ჰქონდა ნაუწყები, რომ არ იხილავდა
სიკვდილს უფლის ცხებულის ხილვამდე.
27 სულის შთაგონებით მივიდა ტაძარში და, როდესაც

მშობლებმა მიიყვანეს ყრმა იესო, რათა მოქცეოდნენ მას
რჯულის წესისამებრ,
28 მან მიირქვა აიყვანა ყრმა, ადიდა ღმერთი და წარმოთქვა:
29 „აწ განუტევებ, მეუფეო, შენს მონას, შენი სიტყვისამებრ,
მშვიდობით. დაბ.49,18. 1მფ.2,1. ფსალ.97,3. ეს.52,10.
30 ვინაიდან იხილა ჩემმა თვალმა შენი ხსნა,
31 რომელიც შენ განამზადე ყოველი ხალხის წინაშე.
32 ნათელი წარმართთა გასაბრწყინებლად და შენი ხალხის,
ისრაელის სადიდებლად.“ ეს.9,2;42,6;60,3. საქ.13,27.
33 იოსებს და დედამისს კი უკვირდათ მასზე ნათქვამი.
34 აკურთხა სიმონმა ისინი და უთხრა მარიამს, მის დედას:
„აჰა, დაყენებულია ეს მრავალთა დასამხობად და აღსადგენად
ისრაელში და დავის ნიშნად. ეს.8,14. მათ.21,44. 1პეტ.2,7. რომ.9,32.
35 და თვით შენს სულშიც გაივლის მახვილი, რათა
გაცხადდეს მრავალთა გულის ზრახვანი.“ იოან.19,25.
36 იქვე იყო ანა წინასწარმეტყველი, ფენუელის ასული,
აშერის ტომიდან, ღრმად მოხუცებული, თავისი ქალწულობის
შემდეგ შვიდ წელიწადს ნაცხოვრები ქმართან.
37 იყო დაახლოებით ოთხმოცდაოთხი წლის ქვრივი, რომელიც
არ შორდებოდა ტაძარს, მარხვით და ვედრებით ემსახურებოდა
დღე და ღამ. 1ტიმ.5,5.
38 ისიც იმავე ჟამს იყო მისული და ადიდებდა ღმერთს და
ელაპარაკებოდა მასზე ყველას, ვინც კი გამოსყიდვას მოელოდა
იერუსალიმში.
39 როცა მათ აღასრულეს ყოველივე უფლის რჯულის თანა-
ხმად, დაბრუნდნენ გალილეას თავიანთ ქალაქ ნაზარეთში.

## თორმეტი წლის იესო ნაზარეთში

40 ხოლო ყრმა იზრდებოდა, მტკიცდებოდა სულით და ივსე-
ბოდა სიბრძნით და ღვთის მადლი იყო მასზე. ლუკ.2,52.
41 მისი მშობლები ყოველ წელს ადიოდნენ იერუსალიმში
პასექის დღესასწაულზე. გამოს.23,17;34,23.
42 თორმეტი წლისა რომ გახდა, მაშინაც ავიდნენ იერუსა-
ლიმში დღესასწაულის ჩვეულებისამებრ.
43 ხოლო დღესასწაულის დამთავრების შემდეგ, უკან რომ
დაბრუნდნენ, ყრმა იესო დარჩა იერუსალიმში. იოსებმა და
დედამისმა კი არ იცოდნენ.
44 ეგონათ მგზავრთა შორის არისო. ერთი დღის გზა რომ
გაიარეს, მაშინ დაუწყეს ძებნა ნათესავებსა და ნაცნობებს
შორის.
45 რომ ვერ იპოვეს იგი, დაბრუნდნენ იერუსალიმში და
ეძებდნენ მას.
46 სამი დღის შემდეგ იპოვეს ტაძარში მჯდომი მოძღვართა
შორის, უსმენდა და ეკითხებოდა მათ.

47 ყველა მის მსმენელს აოცებდა მისი გონება და პასუხი.
მათ.7,28. მარ.1,22. ლუკ.4,32. იოან.7,15.
48 რომ დაინახეს იგი, გაუკვირდათ, და დედამისმა უთხრა
მას: „ეს რა გვიყავი, შვილო? აჰა, მამაშენი და მე შეწუხე-
ბულნი დაგეძებდით."
49 მან უთხრა მათ: „რატომ მეძებდით? ნუთუ არ იცით, რომ
მამის სახლში უნდა ვიყო?" მალ.3,1.
50 ხოლო მათ ვერ გაიგეს მისი ნათქვამი. ლუკ.2,40.
51 იგი გაჰყვა მათ და მივიდა ნაზარეთს, და ყველაფერში
ემორჩილებოდა. დედამისმა კი გულში ჩაიმარხა ყოველივე ეს.
52 ხოლო იესოს ემატებოდა სიბრძნე და ასაკი, და მადლი
ღმერთთან და კაცთან.

## თ ა ვ ი 3

### იოანე ქადაგებს და ნათლავს

1 **ტიბერიოს** კეისრის მეფობის მეთხუთმეტე წელს, როცა
პონტოელი პილატე განაგებდა იუდეაში, ჰეროდე იყო მეოთხე-
დმთავარი გალილეაში, მისი ძმა ფილიპე, მეოთხედმთავარი
იტვირეას და ტრაქონელთა ოლქში, ხოლო ლისანისი – მეოთხე-
დმთავარი აბილინესში.
2 ანნას და კაიაფას მღვდელმთავრობისას იყო სიტყვა
ღვთისა იოანესადმი, ზაქარიას ძისადმი უდაბნოში.
3 დადიოდა იგი იორდანეს მთელს მიდამოში და ქადაგებდა
სინანულის ნათლისღებას ცოდვათა მისატევებლად. მათ.3,1. მათ.1,4.
4 როგორც ესაია წინასწარმეტყველის სიტყვათა წიგნშია
დაწერილი: „ხმა მღაღადებლისა უდაბნოში: განუმზადეთ გზა
უფალს, მოასწორეთ მისი ბილიკები.
ეს.40,3-5. მათ.3,3. მარ.1,3. იოან.1,23.
5 ყოველი ხევი ამოივსება, ყოველი მთა და ბორცვი დადაბლ-
დება, მრუდე გასწორდება და ოღროჩოღრო გზა გავაკდება.
6 ყოველმა ხორციელმა იხილოს ხსნა ღვთისაგან."
7 მოსანათლავად მისულ ხალხს იოანე ეუბნებოდა: „იქედნეთა
შობილნო, ვინ გაგაფრთხილათ, რომ გაექცეთ მომავალ რისხვას?
მათ.3,7.
8 მაშ, გამოიღეთ მონანიების ღირსი ნაყოფნი და ნუ მოჰყვე-
ბით ერთმანეთში ლაპარაკს: მამად აბრაამი გვყავსო; ვინაიდან,
გეუბნებით თქვენ, რომ ღმერთს შეუძლია ამ ქვებიდან აღუდ-
გინოს აბრაამს შვილები. მათ.3,9;8,11. იოან.8,39.
9 ცულიც უკვე დევს ხეთა ფესვთან. ყოველ ხეს, რომელიც
კეთილ ნაყოფს არ გამოიღებს, ჭრიან და ცეცხლში აგდებენ."
მათ.3,10;7,19. იოან.15,6.
10 ეკითხებოდა მას ხალხი: აბა, რაღა ვქნათო?

11 პასუხად ეტყოდა მათ: „ვისაც ორი მოსასხამი აქვს,
მისცეს უქონელს. ვისაც საზრდო აქვს, ისიც ასე მოიქცეს."
იაკ.2,15. 1იოან.3,17. 2კორ.8,14.

## იესოს ნათლისღება

12 მოვიდნენ მებაჟენიც მოსანათლავად და უთხრეს მას:
„მოძღვარო, რა ვქნათ?" მათ.21,32.
13 ხოლო მან უპასუხა: „თქვენთვის დაწესებულის მეტს
ნურაფერს მოითხოვთ."
14 ჯარისკაცებიც ეკითხებოდნენ: „ჩვენ რაღა ვქნათ?" უთხრა
მათ: „ნურავის შეავიწროებთ, ცილს ნუ დასწამებთ და თქვენ
ჯამაგირს დასჯერდით."
15 ხოლო, როცა ხალხი მოლოდინში იყო და ყველა თავის
გულში ფიქრობდა იოანეზე, ქრისტე ხომ არ არისო,
16 იოანე ყველას პასუხობდა: „მე წყლით გნათლავთ, მაგრამ
მოდის ჩემზე ძლიერი, რომლის სანდლის თასმის გახსნის ღირ-
სიც არა ვარ. ის მოგნათლავთ თქვენ სულიწმიდით და ცეცხ-
ლით; მათ.3,11. მარ.1,7. იოან.1,15. საქ.1,5.
17 თავისი ნიჩაბი ხელში უჭირავს მას, ის გაწმედს თავის
კალოს და თავის ბეღელში მოაგროვებს ხორბალს, ხოლო ბზეს
დაწვავს ჩაუქრობელი ცეცხლით." მათ.3,12.
18 კიდევ ბევრ სხვა რამესაც ახარებდა და შეაგონებდა
ხალხს.
19 ხოლო ჰეროდემ, ტეტრარქმა, რომელსაც იგი ამხილებდა
მისი ძმის ცოლის ჰეროდიას გამო და ყოველივე იმის გამო, რა
ბოროტებაც ჩაიდინა, მათ.14,3. მარ.6,17.
20 ყოველივე ამას ისიც მიუმატა, რომ იოანე საპყრობილეში
ჩასვა.
21 როცა მთელი ხალხი ინათლებოდა და იესოც მოინათლა და
ლოცულობდა, გაიხსნა ცა მათ.3,16. მარ.1,10. იოან.1,32.
22 და გარდმოხდა მასზედ სულიწმიდა ხორციელი სახით,
როგორც მტრედი, და გაისმა ზეცით ხმა: „შენ ხარ ჩემი საყვა-
რელი ძე, რომელიც მოვიწონე მე."

## იესოს წარმოშობა

23 თვით იესო, როცა იწყებდა, იქნებოდა ოცდაათი წლისა
და, როგორც ფიქრობდნენ, იყო ძე იოსებისა, ელისა,
მათ.13,55. მარ.6,3. ლუკ.4,22. იოან.6,42.
24 მატთატისა, ლევისა, მელხისა, იანაისა, იოსებისა,
25 მატათიასისა, ამოსისა, ნახუმისა, ხესლისა, ნაგაისა,
26 მახათისა, მატათიასისა, შემეისა, იოსებისა, იოდასი,
27 იოხანანისა, რესასი, ზერუბაბელისა, შეალთიელისა, ნერისა,
28 მელხისა, ადდისა, კოსამისა, ელდამისა, ერისა,
29 იოსისა, ელიეზერისა, იორიმისა, მატათისა, ლევისა,

30 სიმონისა, იუდაისა, იოსებისა, იორამისა, ელიაკიმისა,
31 მელეასი, მენასი, მატათანისა, ნათანისა, დავითისა,
32 იესესი, ობედისა,ბოაზისა, სალმონისა, ნახშორისა,
33 ამინადაბისა, ადმინისა, არონისა, ხერცონისა, ფერეცისა, იუდაისა,
34 იაკობისა, ისააკისა, აბრაამისა, თერახისა, ნახორისა,
დაბ.11,24-26.
35 სერუგისა, რაგავისა, ფელეგისა, ებერისა, შელახისა,
დაბ.11,20-22.
36 კეინანისა, არფაქშადისა, სემისა, ნოესი, ლამეხისა,
დაბ.5,28-29;6,10;11,10.
37 მეთუშელახისა, ხანოხისა, იერედისა, მაჰალალელისა, კეინანისა, დაბ.5,12.
38 ენოშისა, შეთისა, ადამისა, ღვთისა. დაბ.5,3.

## თ ა ვ ი 4

### იესოს გამოცდა

1 **სულიწმიდით** აღვსილი იესო დაბრუნდა იორდანედან და
სულმა გაიყვანა უდაბნოში. მათ.4,1. მარ.1,12.
2 ორმოც დღეს სცდიდა მას ეშმაკი და არაფერი უჭამია იმ
დღეებში; და მათი გასვლის შემდეგ მოშივდა.
3 უთხრა მას ეშმაკმა: „თუ ღვთის ძე ხარ, უთხარი ამ ქვას,
რომ პურად იქცეს.“
4 უთხრა მას იესომ პასუხად: „დაწერილია, რომ არა მხოლოდ პურით უნდა ცოცხლობდეს კაცი, არამედ ღვთის ყოველი სიტყვით.“ 2შჯ.8,3. მათ.4,4.
5 აიყვანა იგი მაღალ მთაზე, უჩვენა ერთ წამში ქვეყნიერების ყველა სამეფო.
6 უთხრა მას ეშმაკმა: „მოგცემ მთელს ამ ხელმწიფებას და მათ დიდებას, ვინაიდან მე მაქვს მოცემული და, ვისაც მინდა, იმას ვაძლევ.
7 ჰოდა, თუ თაყვანსა მცემ, შენი იქნება ყოველივე!“
8 მიუგო იესომ პასუხად: „დაწერილია: ‘უფალს, შენს
ღმერთს ეცი თაყვანი და მხოლოდ მას ემსახურე.’“
2შჯ.6,13;10,20. მათ.4,10.
9 წაიყვანა იგი იერუსალიმს, დააყენა ტაძრის ფრთაზე და
უთხრა: „თუ ღვთის ძე ხარ, ძირს გადაიგდე თავი აქედან,
10 ვინაიდან დაწერილია: ‘თავის ანგელოზებს უბრძანებს
შენზე, რომ დაგიცვან ფსალ.90.11-12. მათ.4,6.
11 და ხელში აყვანილი გატარონ, რათა ქვაზე ფეხი არ წამოკრა.’“
12 იესომ ასე უპასუხა მას: „ნათქვამია: ‘არ გამოსცადო
უფალი ღმერთი შენი.’“ 2შჯ.6,16. მათ.4,7.

13 როცა დაამთავრა ყველა გამოცდა, ეშმაკი დრომდე
გაშორდა მას.

## ქადაგება გალილეაში. მისი უარყოფა ნაზარეთში

14 იესო სულის ძალით დაბრუნდა გალილეას და მისი ამბავი
მოედო მთელ არემარეს. მათ.4,12. მარ.1,14. იოან.4,43.
15 ასწავლიდა მათ სინაგოგებში და განდიდებულ იყო ყველას
მიერ.
16 მივიდა ნაზარეთს, სადაც აღზრდილი იყო. შაბათ დღეს,
თავისი ჩვეულებისამებრ, შევიდა სინაგოგაში და დადგა წასა-
კითხავად. მათ.13,54. მარ.6,1.
17 მიაწოდეს მას ესაია წინასწარმეტყველის წიგნი. გაშალა
წიგნი და იპოვა ადგილი, სადაც დაწერილი იყო:
18 „უფლის სულია ჩემზე, ვინაიდან მან მცხო გლახაკთა სახა-
რებლად, მომავლინა გულშემუსვრილთა განსაკურნებლად, ტყვე-
თათვის თავისუფლების და ბრმათათვის თვალის ახელის გამო-
საცხადებლად, ჩაგრულთა გასათავისუფლებლად, ეს.61,1-2.
19 უფლის შეწყალების წლის გამოსაცხადებლად."
20 დახურა წიგნი, გადასცა მსახურს და დაჯდა. სინაგოგაში
ყველას თვალი მისკენ იყო მიპყრობილი.
21 და დაუწყო ლაპარაკი მათ: „დღეს აღსრულდა ეს წერილი,
თქვენ რომ მოისმინეთ."
22 ყველამ დაუმოწმა მას და გაოცებულნი იყვნენ მისი პირი-
დან გამოსული მადლის სიტყვებით და ამბობდნენ: „ეს იოსების
ვაჟი არ არის?"
23 უთხრა მათ: „თქვენ, უეჭველია, მეტყვით ასეთ ანდაზას:
'მკურნალო, განიკურნე შენი თავი. აქაც, შენს მშობლიურ ქალა-
ქშიც, მოახდინე ის, რაც კაპერნაუმში მოგიხდენია, როგორც
გავიგეთ.'"
24 უთხრა: „ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ, რომ არც ერთი
წინასწარმეტყველი არაა მიღებული თავის სამშობლოში.
მათ.13,57. მარ.6,4. იოან.4,44.
25 ჭეშმარიტებით გეუბნებით თქვენ, მრავალი ქვრივი იყო
ისრაელში ელიას დროს, როდესაც დაიხშო ცა სამ წელიწადსა
და ექვს თვეს ისე, რომ დიდი შიმშილობა იყო მთელ ქვეყნიერე-
ბაზე. 3მფ.17,10. იაკ.5,17.
26 და არც ერთ მათგანთან არ იქნა მივლენილი ელია, გარდა
ქვრივი დედაკაცისა სიდონის სარეფთაში.
27 კეთროვანიც მრავალი იყო ისრაელში ელისე წინასწარ-
მეტყველის დროს; არც ერთი მათგანი არ გაწმედილა, გარდა
ნეემან სირიელისა." 4მფ.5,14.
28 ეს რომ მოისმინეს სინაგოგაში მყოფთა, ყველანი მძვი-
ნვარებით აღივსნენ.
29 წამოდგნენ და გააძევეს იგი ქალაქიდან, მიიყვანეს იმ

მთის სერამდე, რომელზეც მათი ქალაქი იყო დაშენებული, რათა
გადაეგდოთ იგი.
30 მაგრამ მან გაიარა მათ შორის და წავიდა.

### განკურნება კაპერნაუმში. ხარება გალილეაში

31 ჩავიდა გალილეის ქალაქ კაპერნაუმში და იქ ასწავლიდა
მათ შაბათობით. მათ.4,13. მარ.1,21.
32 გაოცებულნი იყვნენ მისი მოძღვრებით, ვინაიდან ძალმო-
სილი იყო მისი სიტყვა. მათ.7,28. მარ.1,22. ლუკ.2,47.
33 სინაგოგაში იყო კაცი, არაწმიდა სულით შეპყრობილი, და
იყვირა ხმამაღლა: მარ.1,23.
34 „რა გინდა ჩვენგან, იესო ნაზარეველო? ჩვენს დასაღუპა-
ვად მოხვედი? გიცნობ, ვინცა ხარ, ღვთის წმიდაო.“
35 იესომ შერისხა იგი და უთხრა: „გაჩუმდი და გადი მაგი-
სგან!“ ეშმაკმა მათ შუაში დასცა იგი და გამოვიდა მისგან და
არაფერი უვნია მისთვის.
36 ყველანი განცვიფრდნენ და ამბობდნენ ერთმანეთში: „ეს
რა სიტყვაა, რომ ხელმწიფებითა და ძალით არაწმიდა სულებს
უბრძანებს და ისინიც გამოდიან?“
37 ხმა მის შესახებ მოედო იმ არემარის ყოველ ადგილს.
38 გამოვიდა სინაგოგიდან და შევიდა სიმონის სახლში; ხოლო
სიმონის სიდედრი შეპყრობილი იყო დიდი სიცხით და სთხოვეს
მისთვის. მათ.8,14. მარ.1,29.
39 მივიდა მასთან და შერისხა სიცხე; მანაც მიატოვა იგი.
მყისვე წამოდგა და მოემსახურა მათ.
40 მზის ჩასვლისას ყველამ, ვისაც ჰყავდა სხვადასხვა
სნეულებებით დაავადებულნი, მასთან მიიყვანა; და მან ყოველ
მათგანს ხელები დაასხა და განკურნა. მათ.8,16. მარ.1,32.
41 ბევრისგან ეშმაკებიც გამოდიოდნენ, ყვიროდნენ და ამბო-
ბდნენ: „შენ ხარ ქრისტე, ძე ღვთისა!“ ის კი რისხავდა და
უკრძალავდა ლაპარაკს, რადგან იცოდნენ მათ, რომ ქრისტეა
იგი. მარ.1,34;3,12.
42 როცა დღე დადგა, გამოვიდა იქიდან და წავიდა უდაბურ
ადგილას. ხალხმა მოძებნა და მივიდნენ მასთან და აკავებდნენ,
რომ არ წასულიყო.
43 მან კი უთხრა მათ: „სხვა ქალაქებსაც უნდა ვახარო ღვთის
სასუფეველი, ვინაიდან ამისთვის ვარ მოვლენილი.“ მარ.1,38.
44 და ქადაგებდა გალილეის სინაგოგებში.

## თ ა ვ ი 5

### სიმონის, პეტრეს, იაკობის და იოანეს მოწოდება

1 **ერთხელ**, როცა ხალხის ბრბო აწყდებოდა მას, რომ ღვთის
სიტყვა მოესმინათ, ის იდგა გენესარეთის ტბასთან,

2 დაინახა ტბასთან მდგომი ორი ნავი. ხოლო ნავებიდან
გადმოსული მებადურები ბადეებს რეცხავდნენ.
3 ავიდა ერთ ნავზე, რომელიც სიმონისა იყო. სთხოვა ნაპირს
ცოტა გაშორებოდა, ჩაჯდა და ნავიდან ასწავლიდა ხალხს.
4 როცა ლაპარაკი დაამთავრა, სიმონს უთხრა: „შეცურდი
ღრმად და მოისროლეთ ბადეები თევზის დასაჭერად.“
5 სიმონმა პასუხად მიუგო: „მოძღვარო, მთელი ღამე
ვიშრომეთ და ვერაფერი დავიჭირეთ. მაგრამ შენი სიტყვისამებრ
ვისვრი ბადეს.“
6 ასეც მოიქცნენ. იმდენი თევზი მოიმწყვდიეს, რომ
ბადეები ეხეოდათ.
7 ნიშანი მისცეს ამხანაგებს მეორე ნავში, რომ მოსული-
ყვნენ მოსაშველებლად. მოვიდნენ და ისე აავსეს ორივე ნავი,
რომ კინაღამ ჩაიძირნენ.
8 ეს რომ დაინახა სიმონ-პეტრემ, დაეცა იესოს მუხლებთან
და უთხრა: „გამშორდი, უფალო, ვინაიდან ცოდვილი კაცი ვარ.“
9 რადგან შიშმა შეიპყრო იგი და ყველა მასთან მყოფი იმ
თევზის ჭერის გამო, მათ რომ დაიჭირეს;
10 ასევე იაკობი და იოანე, ზებედეს ძენი, სიმონის მოზია-
რენი. და იესომ უთხრა სიმონს: „ნუ გეშინია, ამიერიდან ადამი-
ანებს დაიჭერ.“
11 მიაყენეს ნავები ნაპირს, ყველაფერი მიატოვეს და
გაჰყვნენ მას.

## კეთროვნის და დაუძლურებულის გაჯანსაღება

12 მოხდა ისე, რომ ერთ-ერთ ქალაქში მისი ყოფნისას, აჰა,
მოვიდა კეთრით დაფარული კაცი. იესოს დანახვისთანავე
დაემხო, ევედრებოდა და ეუბნებოდა: „უფალო, თუ ინებებ,
შეგიძლია ჩემი განწმედა.“
13 გაიწოდა ხელი, შეახო მას და თქვა: „მნებავს, განი-
წმიდე!“ და მყისვე მოშორდა კეთრი.
14 უბრძანა მას: „არავის უთხრა, არამედ წადი და ეჩვენე
მღვდელს და შესწირე შენი განწმედის გამო, როგორც დაა-
დგინა მოსემ მოწმობად მათთვის.“ ლევ.14,3-4. მათ.8,4. მარ.1,44.
15 სიტყვა უფრო და უფრო ვრცელდებოდა მის შესახებ და
დიდძალი ხალხი დაჰყვებოდა მას, რათა მოესმინათ და განკურ-
ნებულიყვნენ თავიანთ სნეულებათაგან.
16 ის კი უდაბურ ადგილებში მიდიოდა და ლოცულობდა.
17 ერთ დღეს, როცა ის ასწავლიდა, ისხდნენ იქ ფარისეველნი
და რჯულის მოძღვარნი, რომელნიც მოსულიყვნენ გალილეისა და
იუდეის ყოველი კუთხიდან და იერუსალიმიდან, და უფლის ძალა
იყო მასთან განსაკურნავად,
18 აჰა, კაცებმა საწოლით მოიყვანეს ადამიანი, რომელიც

დავრდომილი იყო, და ცდილობდნენ შიგნით შეეყვანათ და
იესოს წინაშე დაეწვინათ. მათ.9,2. მარ.2,3.
19 და რომ ვერ მოახერხეს მისი შეყვანა ხალხმრავლობის
გამო, ერდოზე ავიდნენ და კრამიტებს შორის იგი საწოლიანად
ჩაუშვეს შუაგულ ოთახში იესოს წინაშე.
20 რომ დაინახა მათი რწმენა, უთხრა: „ადამიანო, მოგეტევა
შენი ცოდვები.“
21 მწიგნობრებმა და ფარისევლებმა იწყეს მსჯელობა ურთიერთშორის და ამბობდნენ: „ვინ არის ეს, ღმერთს რომ გმობს?
ვის ძალუძს ცოდვების მიტევება ერთი ღვთის გარდა?“
22 იესომ, იცოდა რა მათი ზრახვები, უთხრა პასუხად: „რას
კითხულობთ თქვენს გულში?
23 რა უფრო ადვილია, თქმა: შენი ცოდვები მოგეტევა, თუ
თქმა: ადექ და გაიარე?
24 ხოლო რათა იცოდეთ, რომ კაცის ძეს დედამიწაზე აქვს
ცოდვების მიტევების ხელმწიფება, – ეუბნება დავრდომილს, –
შენ გეუბნები: ადექ, აიღე შენი საწოლი და შინ წადი.“
25 მყისვე წამოდგა მათ წინაშე, აიღო, რაზეც იწვა, და
წავიდა თავის სახლში და ადიდებდა ღმერთს.
26 განცვიფრებამ შეიპყრო ყველა და ადიდებდნენ ღმერთს
და შეშინებულები ამბობდნენ: საოცრებანი ვიხილეთო დღეს.

### ლევის მოწოდება. არა მართალთა, არამედ ცოდვილთა

27 ამის შემდეგ გამოვიდა და დაინახა მებაჟე, სახელად ლევი,
რომელიც იჯდა საბაჟოში, და უთხრა მას: „გამომყევი მე.“
მათ.9,9. მარ.2,14.
28 მანაც მიატოვა ყოველივე, წამოდგა და გაჰყვა მას.
29 მოუმზადა ლევიმ მას დიდი ნადიმი თავის სახლში; იქ იყო
ბევრი მებაჟე და სხვა ხალხი, რომლებიც მათთან ერთად
უსხდნენ სუფრას.
30 მწიგნობარნი და ფარისეველნი დრტვინავდნენ და ეუბნებოდნენ მის მოწაფეებს: „რატომ ჭამთ და სვამთ მებაჟეებთან
და ცოდვილებთან ერთად?“
31 იესომ უთხრა მათ პასუხად: „მკურნალი ჯანმრთელებს კი
არა, სნეულებს სჭირდებათ.
32 მე მე მოვედი, რომ ცოდვილებს მოვუწოდო მოსანანიებლად, და არა მართალთ.“ მათ.9,10.

### ახალი ღვინო

33 მათ კი უთხრეს: „იოანეს მოწაფეები ხშირად მარხულობენ
და ლოცვებს აღავლენენ, ასევე ფარისეველთაგანნიც. შენები კი
ჭამენ და სვამენ?“

34 იესომ უპასუხა მათ: „განა შეიძლება აიძულო მექორწი-
ლეები, იმარხულონ, ვიდრე ნეფე მათთან არის?
35 მაგრამ დადგება დღეები, როცა ნეფე წაერთმევათ და
მაშინ იმარხულებენ, იმ დღეებში."
36 იგავიც უთხრა მათ: „არავინ მოხევს საკერებელს ახალ
სამოსელს და არ დაადებს ძველ სამოსელს, თორემ ახალსაც დაგ-
ლეჯს და ძველსაც არ გამოადგება ახალი სამოსლის საკერებელი.
მათ.9,16. მარ.2,21.
37 არავინ ჩაასხამს ახალ ღვინოს ძველ ტიკებში, თორემ
ახალი ღვინო ტიკებს დახეთქავს, და ღვინოც დაიკარგება და
ტიკებიც.
38 არამედ ახალი ღვინო ახალ ტიკებში უნდა ჩაისხას.
39 არც ერთი ძველის მსმელი არ მოისურვებს ახალს, რადგან
იტყვის: ძველი სჯობიაო.

## თ ა ვ ი 6

### კაცის ძე შაბათის უფალიც არის

1 **შაბათს** მოუხდა გავლა ყანებზე და მისი მოწაფეები
გლეჯდნენ თავთავებს, ხელით ფშვნიდნენ და ჭამდნენ.
2შჯ.23,25. მათ.12,1. მარ.2,23.
2 ფარისეველთაგან ზოგიერთებმა უთხრეს მათ: „რატომ აკე-
თებთ იმას, რისი გაკეთებაც შაბათს არაა ნებადართული?"
3 იესომ პასუხად უთხრა მათ: „ნუთუ არ წაგიკითხავთ, რა
ქნა დავითმა, როდესაც მოშივდა მას და მასთან მყოფებს?
1მფ.21,6. მარ.2,26.
4 როგორ შევიდა ღვთის სახლში, აიღო და შეჭამა საწი-
ნაშეო პური, რომლის ჭამის ნებაც არავის ჰქონდა, გარდა
მღვდლებისა, შეჭამა და მასთან მყოფთაც დაურიგა?"
გამოს.29.32. ლევ.8.31:24.9. მათ.12,4. მარ.2,26.
5 უთხრა მათ: „შაბათის ბატონიც არის კაცის ძე."
6 მეორე შაბათსაც მოუხდა მას სინაგოგაში შესვლა და
ასწავლიდა მათ. იქ იყო კაცი, რომელსაც მარჯვენა ხელი
გამხმარი ჰქონდა. მათ.12,9. მარ.3,1.
7 მწიგნობარნი და ფარისეველნი უთვალთვალებდნენ მას,
აბა, შაბათს თუ განკურნავსო, რათა დაედანაშაულებინათ იგი.
8 მან იცოდა მათი ზრახვები და უთხრა კაცს, რომელსაც
ხელი გამხმარი ჰქონდა: „ადექ და გამოდი შუაში!" ისიც ადგა
და დადგა შუაში.
9 იესომ უთხრა მათ: „მინდა გკითხოთ თქვენ: შაბათ დღეს
კეთილის კეთება შეიძლება თუ ბოროტისა? სულის ხსნა შეიძ-
ლება თუ დაღუპვა?"
10 ყველას გადახედა ირგვლივ და უთხრა მას: „გაიწოდე შენი
ხელი!" ასეც მოიქცა და მოურჩა ხელი.

11 ისინი კი რისხვით აღივსნენ და ურთიერთშორის მსჯე-
ლობდნენ, რა ექნათ იესოსთვის.

## თორმეტი მოციქულის არჩევა

12 იმ დღეებში წავიდა იგი მთაზე სალოცავად და მთელი
ღამე ღვთისადმი ლოცვაში გაატარა.
13 დილა რომ გათენდა, მოიხმო თავისი მოწაფეები და ამოირ-
ჩია მათგან თორმეტი, რომელთაც მოციქულები უწოდა:
მათ.10,1. მარ.3,13.
14 სიმონი, რომელსაც პეტრე შეარქვა, მისი ძმა ანდრია,
იაკობი და იოანე, ფილიპე და ბართლომე
15 მათე და თომა, იაკობ ალფესი და სიმონი, რომელსაც
მოშურნე ერქვა,
16 იუდა იაკობის ძე და იუდა ისკარიოტელი, რომელიც
გამცემი გახდა.
17 ჩავიდა მათთან ერთად და დადგა ვაკე ადგილას. იქ იყო
მრავალი მისი მოწაფე და ბევრი ხალხი იუდეიდან და იერუსალი-
მიდან, და ზღვისპირეთიდან – ტვიროსიდან და სიდონიდან, მათ.4,25.
18 რომელნიც მოვიდნენ, რომ მისთვის მოესმინათ და თავი-
ანთი სნეულებებისგან განკურნებულიყვნენ. არაწმიდა სულით
გატანჯულნიც – და იკურნებოდნენ.
19 მთელი ხალხი ცდილობდა შეხებოდა მას, ვინაიდან მისგან
გამოდიოდა ძალა და ყველას კურნავდა. მარ.5,30.

## ვინ არის ნეტარი? სიყვარული და სამსჯავრო

20 აღმართა მზერა თავის მოწაფეებზე და უთხრა: „ნეტარნი
ხართ გლახაკნი, ვინაიდან თქვენია ღვთის სასუფეველი. მათ.5,3.
21 ნეტარნი ხართ, ვისაც ახლა გშიათ, ვინაიდან გაძღებით.
ნეტარნი ხართ, ვინც ახლა ტირით, ვინაიდან გაიცინებთ.
ეს.55,1;61,2;65.13.
22 ნეტარნი ხართ, როცა შეგიძულებენ ადამიანები, როცა
მოგიშორებენ და გაგლანძღავენ, ხოლო თქვენს სახელს განდე-
ვნიან, როგორც ბოროტს, კაცის ძის გამო. მათ.5,11.
23 იხარეთ იმ დღეს და გამხიარულდით, ვინაიდან დიდია
თქვენი საზღაური ცაში, ვინაიდან ასევე ექცეოდნენ წინასწარ-
მეტყველთ მათი მამები. 2ნშტ.36,16. ნემ.9,26. ეს.35,10.
24 პირიქით, ვაი თქვენ, მდიდარნო, ვინაიდან უკვე მიიღეთ
თქვენი ნუგეშისცემა.
25 ვაი თქვენ, მაძღარნო, ვინაიდან მოგშივდებათ. ვაი თქვენ,
ვინც ახლა იცინით, ვინაიდან იგლოვებთ და იტირებთ.
იგ.14,13; ეს.65,13.
26 ვაი თქვენ, როცა ყველა ადამიანი კარგს ილაპარაკებს
თქვენზე. ასევე ექცეოდნენ ცრუ წინასწარმეტყველთ მათი
მამები. ეს.30,10. იოან.7,7.

27 ხოლო თქვენ, ვინც მისმენთ, გეტყვით: გიყვარდეთ თქვენი
მტრები და სიკეთე უყავით თქვენს მოძულეებს.
გამოს.23,4. იგ.25,21. მათ.5,44.
28 აკურთხებდეთ თქვენს მაწყევრებს და ლოცულობდეთ
თქვენსავე შეურაცხმყოფელთათვის.
29 ვინც ლოყაში გაგარტყას, მეორეც მიუშვირე; ვინც სამო-
სელი წაგართვას, მოსასხამსაც ნუ დაუჭერ.
მათ.5,39. რომ.12,17. 1კორ.6,7.
30 ყველას, ვინც გთხოვოს, მიეცი და ვინც წაგართვას, უკან
ნუღარ მოსთხოვ.
31 როგორც თქვენ გინდათ, რომ მოგექცნენ ადამიანები,
თქვენც ისევე მოექეცით მათ. მათ.7,12.
32 თუ თქვენი მოყვარულნი გეყვარებათ თქვენთვის, რა მად-
ლია? ვინაიდან ცოდვილთაც უყვართ თავიანთი მოყვარულნი.
33 თუ სიკეთეს უზამთ თქვენს კეთილისმყოფელთ, თქვენთვის
რა მადლია? ცოდვილნიც ხომ ასე აკეთებენ.
34 თუ სესხს აძლევთ იმას, ვისი იმედიც გაქვთ, რომ უკან
დაგიბრუნებთ, ეს რაღა მადლია? ვინაიდან ცოდვილნიც ასესხე-
ბენ ცოდვილთ, რომ დაიბრუნონ.
35 ხოლო თქვენ გიყვარდეთ თქვენი მტრები, სიკეთე უყავით
და ასესხეთ და ნუღარაფერს მოელით, და დიდი იქნება თქვენი
საზღაური: იქნებით უზენაესის ძენი, ვინაიდან იგი კეთილია
უმადურთა და ბოროტთა მიმართაც. 2შჯ.15,8. მათ.5,45.
36 იყავით გულმოწყალენი, ისევე როგორც თქვენი მამაა
გულმოწყალე. მათ.5,48.
37 ნუ განიკითხავთ და არ განიკითხებით; მსჯავრს ნუ დასდებთ
და არ დაგედებათ მსჯავრი; მიუტევეთ და მოგეტევებათ.
მათ.7,2. რომ.2,1. 1კორ.4,5.
38 მიეცით და თქვენც მოგეცემათ: კარგი საწყაო, დატკე-
პნილი, გატენილი და პირთამდე სავსე, მოგეცემათ თქვენსავე
კალთაში. რადგან რომელი საწყაოთიც მიუწყავთ, იმითივე
მოგეწყვებათ.“ იგ.19,17. მათ.7,2. მარ.4,24.
39 იგავიც უთხრა მათ: „განა შეუძლია ბრმას ბრმის მეგზუ-
რობა? განა ორივენი ორმოში არ ჩაცვივდებიან? ეს.42,19. მათ.15,14.
40 მოწაფე მასწავლებელზე მეტი არ არის ხოლო ყველა, ვინც
გაასრულებს, ისეთივე იქნება, როგორც მისი მასწავლებელი.
მათ.10,24. იოან.13,16;15,20.
41 რად უყურებ ბეწვს შენი ძმის თვალში, საკუთარ თვალში
კი დირეს არა გრძნობ? მათ.7,3.
42 ანდა როგორ შეგიძლია უთხრა შენს ძმას: ძმაო, მიმიშვი,
ამოგიღო თვალიდან ბეწვიო, საკუთარ თვალში კი დირეს ვერ
ხედავ? თვალთმაქცო, ჯერ შენი თვალიდან ამოიღე დირე და
მერე დაინახავ, თუ როგორ უნდა ამოუღო შენს ძმას თვალიდან
ბეწვი. იგ.18,17.
43 არ არსებობს კარგი ხე, რომელმაც ცუდი ნაყოფი გამოი-

ღოს; არც ცუდი ხე, რომელმაც კარგი ნაყოფი გამოიღოს.
მათ.7,18;12,33.
44 ვინაიდან ყოველი ხე თავისი ნაყოფით შეიცნობა: ნარ-
ეკლიდან ხომ ვერ მოკრეფენ ლეღვს და არც მაყვლოვანზე იკრი-
ფება ყურძენი. მათ.7,16.
45 კეთილი კაცი თავისი გულის კეთილი საუნჯიდან სიკეთეს
გამოიღებს, ბოროტი კაცი კი ბოროტისგან ბოროტს გამოიღებს;
ვინაიდან გულის სავსებისაგან მეტყველებს მისი პირი. მათ.12,34-35.
46 რატომ მიწოდებთ: 'უფალო, უფალო,' და იმას კი არ აკე-
თებთ, რასაც გეუბნებით? მალ.1,6. მათ.7,21. იაკ.1,22. რომ.2,13.
47 ყველა, ვინც ჩემთან მოდის, ჩემს სიტყვებს ისმენს და მათ
ასრულებს, გიჩვენებთ ვისაცა ჰგავს.
48 იგი ჰგავს სახლის მშენებელ კაცს, რომელმაც მოთხარა,
ჩააღრმავა და კლდეზე დადო საძირკველი. წყალდიდობისას მდი-
ნარე ეკვეთა იმ სახლს და ძვრა ვერ უყო, ვინაიდან კარგად იყო
ნაშენი.
49 ხოლო ვინც ისმენს და არ ასრულებს, იგი ჰგავს კაცს,
რომელმაც სახლი ააშენა მიწაზე უსაძირკვლოდ და, როცა მდი-
ნარე ეკვეთა, უმალ დაინგრა; და ძალზე დიდი იყო იმ სახლის
დანგრევა."

# თ ა ვ ი 7

## ასისთავის მონის განკურნება. ქვრივის ვაჟის გაცოცხლება

1 **როდესაც** მან დაასრულა ყველა თავისი სიტყვა მსმენელი
ხალხის მიმართ, შევიდა კაპერნაუმში. მათ.8,5.
2 ერთ ასისთავს მონა უკვდებოდა, რომელიც მისთვის ძვი-
რფასი იყო.
3 იესოზე რომ მოისმინა, გაგზავნა მასთან იუდეველთა უხუ-
ცესები სათხოვნელად, რათა მოსულიყო და განეკურნა მისი
მონა.
4 ისინი მივიდნენ იესოსთან, შეევედრნენ დაბეჯითებით და
უთხრეს: „იგი ღირსია, რომ ეს გაუკეთო,
5 ვინაიდან უყვარს ჩვენი ხალხი და სინაგოგა მან აგვიშენა."
6 იესო წავიდა მათთან და უკვე იმ სახლის შორი-ახლოს
იყვნენ, როცა ასისთავმა გამოუგზავნა მეგობრები მისთვის
სათქმელად: „უფალო, ნუ გაირჯები, ვინაიდან ღირსი არა ვარ,
რომ ჩემს ჭერქვეშ შემოხვიდე.
7 ამიტომ ჩემი თავიც არ მივიჩნიე შენთან მოსვლის ღირ-
სად. მხოლოდ სიტყვა თქვი და განიკურნება ჩემი მონა.
8 ვინაიდან მეც ძალაუფლების ქვეშ მდგომი კაცი ვარ და
ჩემს ხელქვეით მყავანან ჯარისკაცები. ერთს ვეუბნები: წადი! და
მიდის. და სხვას: მოდი! და მოდის. ჩემს მონას: გააკეთე ეს! და
აკეთებს."

9 ეს რომ გაიგონა, იესოს გაუკვირდა მისი, მიუბრუნდა მის
უკან მომავალ ხალხს და უთხრა: „გეუბნებით, რომ ისრაელშიც
ვერ ვპოვე მე ასეთი რწმენა."
10 წარგზავნილებმა სახლში დაბრუნებისას გამოკეთებული
ნახეს ის მონა.
11 ამის შემდეგ იესო წავიდა ქალაქს, რომელსაც ერქვა
ნაინი. თან მიჰყვებოდნენ მისი მოწაფენი და დიდძალი ხალხი.
12 ქალაქის კარიბჭეს რომ მიუახლოვდა, აჰა, მოასვენებდნენ
მიცვალებულს, დედისერთა ვაჟს, ხოლო დედა ქვრივი იყო.
დიდძალი ხალხი მოსდევდა მას ქალაქიდან.
13 ქვრივის დანახვისას უფალს შეეცოდა იგი და უთხრა: „ნუ
სტირი."
14 მივიდა და შეეხო ცხედარს. გამსვენებლები შედგნენ და
მან თქვა: „ჭაბუკო, შენ გეუბნები, ადექ!"
15 მკვდარი წამოჯდა და იწყო ლაპარაკი, და იესომ ჩააბარა
იგი თავის დედას.
16 ყველანი შიშმა შეიპყრო, ღმერთს ადიდებდნენ და ამბობდნენ: დიდი წინასწარმეტყველი აღმდგარაო ჩვენს შორის, და
ღმერთმა მოხედაო თავის ხალხს. ლუკ.1,68. იოან.6,14.
17 ეს სიტყვა მოედო მთელ იუდეას და მთელ შემოგარენს.

## იესოს პასუხი იოანე ნათლისმცემელს

18 აუწყეს იოანეს მისმა მოწაფეებმა ყოველივე ეს. მათ.11,2.
19 იოანემ დაიბარა ორი თავისი მოწაფე და იესოსთან
გაგზავნა შესაკითხავად: „შენა ხარ ის, ვინც უნდა მოსულიყო,
თუ სხვას უნდა ველოდოთ?" დაბ.42,10. ეს.35,4. დან.9,24. იოან.6,14.
20 მივიდნენ ისინი მასთან და უთხრეს: „იოანე ნათლისმცემელმა გამოგვგზავნა შენთან საკითხავად: შენა ხარ ის,
ვინც უნდა მოსულიყო, თუ სხვას უნდა ველოდოთო?"
21 იმჟამად მან ბევრი განკურნა სნეულებათა და სატკივართაგან და ავი სულებისაგან, და მრავალ ბრმას უწყალობა მხედველობა.
22 უთხრა მათ იესომ პასუხად: „წადით, უთხარით იოანეს,
რაც ნახეთ და მოისმინეთ: ბრმებს მხედველობა უბრუნდებათ,
ხეიბრები დადიან, კეთროვანები იწმიდებიან, ყრუებს ესმით,
მკვდრები დგებიან და ღატაკებს ეხარებათ.
ფსალ.145,8. ეს.35,5;42,7;61,1. მათ.11,5. ლუკ.4,18.
23 ნეტარია ვინც არ შეცდება ჩემში." ეს.8,14. მათ.11,6. 1პეტ.2,8.
24 როცა იოანეს მოციქულები წავიდნენ, დაიწყო ლაპარაკი
ხალხთან იოანეზე: „რის სანახავად გახვედით უდაბნოში? ქარისაგან შერხეული ლერწმისა?
25 მაშ, რის სანახავად გახვედით — კაცისა, რომელსაც რბილი
სამოსელი აცვია? აჰა, ისინი, ვინც მდიდრულად არიან შემოსილნი და ფუფუნებით ცხოვრობენ, სამეფო კარზე იმყოფებიან.

26 რიღას სანახავად წახვედით? წინასწარმეტყველისა? დიახ,
გეუბნებით თქვენ, წინასწარმეტყველზე მეტისაც.
27 ვინაიდან ეს არის ის, რომლის შესახებაც დაწერილია:
'აჰა, მე ვგზავნი ჩემს ანგელოზს შენი სახის წინაშე, რომელიც
განამზადებს შენს გზას შენს წინაშე.' მალ.3,1. მათ.11,10. მარ.1.2.
28 ვინაიდან გეუბნებით თქვენ: დედაკაცთა ნაშობთა შორის
არავინ არის იოანეზე დიდი, მაგრამ ღვთის სასუფეველში უმცი-
რესი მასზე დიდია." მათ.11.11.
29 მთელმა ხალხმა, რომელიც მას უსმენდა, და მებაჟეებმაც
კი განადიდეს ღმერთი და იოანეს ნათლობით მოინათლნენ.
მათ.21.31.
30 ხოლო ფარისევლებმა და რჯულის მცოდნეებმა უარყვეს
ღვთის რჩევა მათ მიმართ და არ ინათლებოდნენ მისგან. ზაქ.20,27.
31 მაშინ უფალმა თქვა: „ვის ვამსგავსო ეს მოდგმა და ვისი
მსგავსნი არიან ისინი? მათ.11.16.
32 ისინი ჰგვანან ყრმებს, რომლებიც მოედნებზე სხედან და
ერთმანეთს გასძახიან: 'სალამურს ვუკრავდით და არ ცეკვავდით,
ვგოდებდით და არ სტიროდით.'
33 ვინაიდან მოვიდა იოანე ნათლისმცემელი. არც პურს ჭამს,
არც ღვინოს სვამს და თქვენ ამბობთ: ეშმაკი ჰყავსო.
34 მოვიდა კაცის ძე, ჭამს და სვამს და ამბობთ: აჰა კაცი,
მჭამელი და ღვინის მსმელი, მებაჟეთა და ცოდვილთა მეგო-
ბარიო.
35 გამართლებულია სიბრძნე მისი ყველა შვილის მიერ."

## დედაკაცი ცრემლებით უსველებს იესოს ფეხებს

36 ვინმე ფარისეველთაგანი სთხოვდა მას, მასთან ეჭამა პური.
შევიდა იმ ფარისევლის სახლში და მიუჯდა სუფრას.
37 იმ ქალაქში იყო ცოდვილი დედაკაცი. როგორც კი გაიგო,
იგი ფარისევლის სახლში ზისო, მოიტანა ნელსაცხებელი ალება-
სტრონის ჭურჭლით. მათ.27.7. მარ.14,3. იოან.11,2;12,3.
38 და დადგა უკან, მის ფერხთით, ცრემლებით უსველებდა
ფეხებს და თავისი თმებით უხოცდა, ფეხებს უკოცნიდა და
ნელსაცხებელს სცხებდა.
39 ფარისეველმა, რომელმაც იესო მიიწვია, ამის დანახვაზე
თავისთვის თქვა: „ეს რომ წინასწარმეტყველი იყოს, შეიტყობდა
ვინ და რანაირი დედაკაცი ეხება მას, რადგან ცოდვილია იგი."
ლუკ.15,2.
40 იესომ მიმართა მას და უთხრა: „რაღაც მაქვს შენთან
სათქმელი, სიმონ." მან კი უთხრა: „თქვი, მოძღვარო."
41 იესომ თქვა: „ერთ მევახშეს ორი მოვალე ჰყავდა: ერთს
ხუთასი დინარი ემართა, მეორეს – ორმოცდაათი.
42 მაგრამ რაკი არ ჰქონდათ რით გადაეხადათ, ორივეს მიუ-
ტევა. ახლა მითხარი, რომელს უფრო მეტად შეუყვარდება იგი?"

43 სიმონმა უპასუხა: „მე ვფიქრობ, რომელსაც უფრო მეტი
მიუტევა.“ ხოლო მან უთხრა: „სწორად განსაჯე.“
44 მიბრუნდა დედაკაცისაკენ და სიმონს უთხრა: „ხომ ხედავ
ამ დედაკაცს? შენს სახლში შემოვედი და წყალი არ მომეცი
ფეხებისათვის, ამან კი ცრემლით დამისველა ფეხები და თავისი
თმებით შემიხოცა.
45 შენ არ გიკოცნია ჩემთვის, ამას კი, რაც აქ შემოვიდა, არ
შეუწყვეტია ჩემი ფეხების კოცნა.
46 შენ ზეთი არ გიცხია ჩემს თავზე, ამან კი ნელსაცხებელი
სცხო ჩემს ფეხებს.
47 ამის გამო გეუბნები: მაგას მიეტევა მრავალი თავისი
ცოდვა, რადგან ძლიერ შემიყვარა. ხოლო ვისაც ცოტა მიეტევა,
ცოტათი უყვარს.“
48 და უთხრა მას: „მიგეტევა შენი ცოდვანი.“
49 მასთან მსხდომებმა იწყეს ლაპარაკი თავისთვის: „ვინ არის
ეს, ცოდვებსაც რომ მიუტევებს?“
50 მან კი უთხრა დედაკაცს: „შენმა რწმენამ გიხსნა შენ.
წადი მშვიდობით.“

## თ ა ვ ი 8

### იესო ახარებს ქალაქებში

1 **ამის** შემდეგ დადიოდა ქალაქიდან ქალაქში, დაბიდან
დაბაში, ქადაგებდა და ახარებდა ღვთის სასუფეველს. და თორ-
მეტიც მასთან იყო.
2 ასევე ზოგი დედაკაციც, რომელნიც განიკურნენ ავი
სულებისა და სნეულებებისაგან: მარიამი, მაგდალელად წოდე-
ბული, რომლისგანაც შვიდი ეშმაკი განვიდა; მარ.15,40;16,9.
3 იოანა, ჰეროდეს განმგებლის ქოზას ცოლი, სუსანა და
ბევრი სხვა, რომელნიც ემსახურებოდნენ მას თავიანთი ქონებით.

### იგავი მთესველსა და თესლზე

4 როცა დიდძალი ხალხი მოგროვდა მასთან და ყველა ქალა-
ქის მცხოვრებნი მიეახლნენ, მან დაიწყო იგავით ლაპარაკი:
მათ.13,3. მარ.4,1-2.
5 „გამოვიდა მთესველი თავისი თესლის დასათესად. და თეს-
ვისას ზოგი გზასთან დავარდა, გაითელა და ცის ფრინველებმა
აკენკეს.
6 ზოგი კლდეზე დავარდა, აღმოცენდა და გახმა, ვინაიდან
სინოტივე აკლდა.
7 ზოგი ეკლებში ჩავარდა, ეკალი გაიზარდა და მოაშთო.
8 ზოგი კი კარგ ნიადაგზე დავარდა, აღმოცენდა და ასმაგი
ნაყოფი გამოიღო.“ ეს თქვა და დაიძახა: „ვისაც ყურები აქვს
სასმენად, ისმინოს!“

9 მისმა მოწაფეებმა ჰკითხეს, თუ რას ნიშნავდა ეს იგავი?
10 მან თქვა: „თქვენ მოგეცათ, იცოდეთ, ღვთის სასუფევლის
საიდუმლოებანი, ხოლო სხვებს იგავებით მიეცა ისე, რომ უყუ-
რებდნენ და ვერ ხედავდნენ, ისმენდნენ და ვერ იგებდნენ.
ეს.6,9-10. მათ.13,14. მარ.4,12. იოან.12,40.
11 ეს იგავი კი ამას ნიშნავს: ის თესლი ღვთის სიტყვაა.
12 გზასთან დაცვენილები კი ისინი არიან, ვისაც ესმის, მერე
მოდის ეშმაკი და მიაქვს სიტყვა მათი გულიდან, რომ მათ არ
იწამონ და არ გადარჩნენ. მათ.13,19. მარ.4,15.
13 ესენი კი, კლდეზე რომ არიან, ისინია, ვინც მოისმენენ
სიტყვას და სიხარულით მიიღებენ, მაგრამ ფესვი არა აქვთ და მხო-
ლოდ მცირე ხანს სწამთ, განსაცდელის ჟამს კი განდგებიან. ეზეკ.33,31.
14 ხოლო ეკალში ჩავარდნილნი ისინია, ვინც ისმენენ, მაგრამ
ცხოვრების გზაზე საზრუნავი, სიმდიდრე და განცხრომანი
აშთობენ მათ და ნაყოფი ველარ მწიფდება.
მათ.13,22. მარ.4,18;10,23. ლუკ.18,23. 1ტიმ.6,9.
15 ხოლო კარგ მიწაზე დაცვენილნი ისინი არიან, ვინც
კეთილი და წრფელი გულით ისმენენ სიტყვას, იცავენ და
მოთმინებით იძლევიან ნაყოფს.

## დაუკვირდით, როგორ ისმენთ

16 „არავინ ანთებს სანთელს, რომ ჭურჭელი დაახუროს ან
საწოლქვეშ დადოს; არამედ სასანთლეზე დადებს, რათა შემო-
მსვლელებმა იხილონ ნათელი. მათ.5,15. მარ.4,21. ლუკ.11,33.
17 ვინაიდან არ არსებობს დაფარული, რომელიც ცხადი არ
გახდეს, არც საიდუმლო, რომელიც არ გამჟღავნდეს და არ
გაცხადდეს. იობ.12,22. მათ.10,26. ლუკ.12,2.
18 ამიტომ დაუკვირდით, როგორ ისმენთ: ვისაც აქვს, მას
მიეცემა; ვისაც არა აქვს, ისიც წაერთმევა, რაც ჰგონია, რომ
აქვს." მათ.13,12;25,29. მარ.4,25.
19 მოვიდნენ მასთან მისი დედა და ძმები და ახლოს ვერ
მივიდნენ ხალხის გამო. მათ.12,46. მარ.3,31.
20 შეატყობინეს მას: შენი დედა და შენი ძმები გარეთ
დგანან, შენი ნახვა სურთო.
21 ხოლო მან პასუხად მიუგო: „ჩემი დედა და ჩემი ძმები
ისინი არიან, ვინც ღვთის სიტყვას ისმენენ და ასრულებენ."
22 მოხდა ისე, რომ ერთ დღეს იგი ჩაჯდა ნავში თავის მოწა-
ფეებთან ერთად, და უთხრა მათ: „გადავიდეთ ტბის გაღმა," და
გაცურეს. მათ.8,23. მარ.4,35.
23 როცა მიცურავდნენ, მას ჩაეძინა, და ტბაზე ამოვარდა
ქარიშხალი. ნავი წყლით ევსებოდათ და იყვნენ საფრთხეში.
24 მივიდნენ, გააღვიძეს და უთხრეს: „მოძღვარო, მოძღვარო,
ვიღუპებით." ხოლო მას გაეღვიძა და შერისხა ქარი და წყლის
ღელვა; და დაცხრნენ და ჩამოვარდა მყუდროება.

25 მაშინ უთხრა მათ: „სად არის თქვენი რწმენა?“ ისინი
შიშითა და გაოცებით ეუბნებოდნენ ერთიმეორეს: „ვინ არის ეს,
ქარებსაც რომ უბრძანებს და წყალსაც, და ემორჩილებიან მას?“
იობ.26.12. ფსალ.88.10.

## ლეგიონი სულების განდევნა ეშმაკეულისგან. ღორების კოლტი

26 გასცურეს ღადარინელთა ქვეყნისკენ, რომელიც გალილეის
გაღმა მხარეს არის. მათ.8,28. მარ.5.1.
27 როცა გავიდა ნაპირზე, წინ შემოხვდა ერთი კაცი ქალა-
ქიდან. მას ეშმაკები დაუფლებოდნენ და, დიდი ხანია, არც სამო-
სელი ჩაეცვა და არც სახლში ცხოვრობდა, არამედ სამარხებში.
28 როგორც კი დაინახა იესო, დაიკივლა, მის წინ დაეცა და
ხმამაღლა იყვირა: „რა გინდა ჩემგან, იესო, ძეო უზენაესი
ღვთისა, გევედრები, ნუ მტანჯავ.“
29 ვინაიდან უბრძანა არაწმიდა სულს ამ კაცისგან გამოსუ-
ლიყო (ვინაიდან დიდ ხანს სტანჯავდა მას, ჰკრავდნენ ჯაჭვებით
და ბორკილებით, რომ დაეკავებინათ იგი; მაგრამ ის წყვეტდა
ბორკილებს და იდევნებოდა ეშმაკის მიერ უდაბნოებში).
30 იესომ ჰკითხა მას: „რა არის შენი სახელი?“ მან უთხრა:
„ლეგიონია,“ ვინაიდან ბევრი ეშმაკი იყო მასში შესული.
31 ევედრებოდნენ იესოს, რომ არ ებრძანებინა მათთვის
უფსკრულში წასვლა.
32 იქ იყო ღორების დიდი კოლტი, რომელიც მთაზე ძოვდა.
ეშმაკები შეევედრნენ იესოს, რომ ნება დაერთო შესულიყვნენ
მათში, და მან დართო ნება.
33 გამოვიდნენ ეშმაკები იმ კაციდან და შევიდნენ ღორებში.
კოლტი კბოდედან გადაეშვა ტბაში და ჩაიხრჩო.
34 ეს ამბავი რომ დაინახეს, მწყემსები გაიქცნენ და
შეატყობინეს ქალაქსა და სოფლებს.
35 გამოვიდნენ მომხდარის სანახავად. მოვიდნენ იესოსთან და
ნახეს კაცი, რომლისგანაც გავიდნენ ეშმაკები. იგი შემოსილი
და გონსმოგებული იჯდა იესოს ფერხთით, და შეეშინდათ.
36 მხილველებმა უამბეს, როგორ გადარჩა ეშმაკეული.
37 ეხვეწებოდა ღადარინელთა შემოგარენის უამრავი ხალხი,
გასცლოდა მათ, ვინაიდან დიდმა შიშმა მოიცვა ისინი. ისიც
ჩაჯდა ნავში და დაბრუნდა.
38 ის კაცი, რომლისგანაც ეშმაკები გავიდნენ, შეევედრა
იესოს, რომ მასთან ყოფილიყო. მაგრამ მან გაუშვა და უთხრა:
39 „დაბრუნდი შინ და უამბე, რა გიყო ღმერთმა.“ ისიც
წავიდა და მთელ ქალაქში ქადაგებდა, რა გაუკეთა იესომ.

## იაიროსის ქალიშვილის გაცოცხლება. დედაკაცის განკურნება

40 როდესაც იესო დაბრუნდა, ხალხმა მიიღო იგი, ვინაიდან
ყველანი ელოდნენ მას.

41 და აჰა, მოვიდა კაცი სახელად იაიროსი, რომელიც სინაგო-
გის მთავარი იყო. დაემხო იესოს ფერხთით და ევედრებოდა შინ
გაჰყოლოდა. მათ.9,18. მარ.5,22.
42 ვინაიდან ერთადერთი ასული ჰყავდა, თორმეტი წლისა, და
უკვდებოდა. იესო რომ მიდიოდა, ხალხი ზედ აწყდებოდა მას.
43 იყო ერთი ქალი, რომელიც თორმეტი წელი სისხლის
დენით იტანჯებოდა, მთელი ქონება ექიმებს დაახარჯა და ვერა-
ვინ განკურნა.
44 უკნიდან მიეპარა და მისი ტანსაცმლის კალთას შეეხო.
იმწამსვე შეუწყდა სისხლის დენა.
45 თქვა იესომ: „ვინ შემეხო?“ როცა ყველამ უარი თქვა,
პეტრემ და მასთან მყოფებმა უთხრეს: „მოძღვარო, ხალხი გარს
გახვევია და ზედ გაწყდება, შენ კი ამბობ, ვინ შემეხოო?“
მარ.5,30.
46 ხოლო იესომ თქვა: „ვიღაც შემეხო მე, ვინაიდან ვგრძნობ,
რომ ძალა გავიდა ჩემგან.“
47 ქალმა, რაკი დაინახა, რომ ვერ დაიმალა, მიუახლოვდა
ძრწოლით, დაემხო მის წინაშე და საჯაროდ განაცხადა, რა
მიზეზითაც შეეხო და როგორ უცბად განიკურნა.
48 უთხრა მას: „ასულო, შენმა რწმენამ განგკურნა. წადი
მშვიდობით!“
49 ჯერ სიტყვა არ გაეთავებინა, რომ ვიღაც მოვიდა სინაგო-
გის უფროსის სახლიდან და უთხრა: „შენი ასული მოკვდა.
ნუღარ შეაწუხებ მოძღვარს.“ მარ.5,35.
50 მაგრამ იესომ, ეს რომ მოისმინა, უპასუხა: „ნუ გეშინია,
მხოლოდ ირწმუნე და განიკურნება.“
51 სახლში რომ მივიდნენ, არავის დართო ნება შესულიყო,
პეტრეს, იაკობის, იოანეს და გოგონას დედ-მამის გარდა.
52 ყველა ტიროდა და მოთქვამდა მასზე, მან კი უთხრა: „ნუ
სტირით. ის არ მომკვდარა, სძინავს მხოლოდ.“
53 ისინი კი დასცინოდნენ მას, ვინაიდან იცოდნენ, რომ
მკვდარი იყო.
54 მან კი ხელი მოჰკიდა, შესძახა და თქვა: „გოგონავ, ადექ!“
55 და დაუბრუნდა სული. უცებ წამოდგა და მან ბრძანა, რომ
საჭმელი მიეცათ მისთვის.
56 გაუკვირდათ მის მშობლებს. ხოლო მან უბრძანა, არავი-
სთვის ეთქვათ მომხდარის შესახებ.

## თ ა ვ ი 9

### თორმეტი მოციქული იგზავნება

1 **მოუხმო** თორმეტს, მისცა მათ ძალა და ხელმწიფება ყველა
ეშმაკზე, რომ განეკურნათ სნეულებანი. მათ.10,1. მარ.3,13;6,7.

2 მიავლინა ისინი ღვთის სასუფევლის საქადაგებლად და
სნეულთა განსაკურნავად.
3 უთხრა მათ: „არაფერი წაიღოთ გზაში, არც ხელჯოხი, არც
ფუთა, არც პური, არც ვერცხლი და არც ორი მოსასხამი იქონიოთ.
4 რომელ სახლშიც შეხვიდეთ, იქ დარჩით და იქიდანვე
გაემგზავრეთ.
5 ხოლო თუ სადმე არ მიგიღონ, იმ ქალაქიდან გამოსვლისას
თქვენ ფერხთაგან მტვერი დაიბერტყეთ მათ წინააღმდეგ დასა-
მოწმებლად.“ მათ.10,14. მარ.6,11. საქ.13,51.
6 წავიდნენ და იწყეს სოფელ-სოფელ სიარული, ახარებდნენ
და ყველგან კურნავდნენ.

## იესოს მოქმედებამ გააოგნა ჰეროდე

7 მოისმინა ჰეროდემ, ტეტრარქმა, ყოველივე, რასაც იესო
აკეთებდა, და გაოგნდა,ვინაიდან ერთნი იმას ამბობდნენ: იოანე
აღდგა მკვდრეთითო, მათ.14,1. მარ.6,14.
8 მეორენი: ელია გამოჩნდაო. სხვები ამბობდნენ: ერთი
ძველი წინასწარმეტყველთაგანი აღდგაო მკვდრეთით.
9 ჰეროდემ თქვა: „იოანეს მე მოვკვეთე თავი, ეს კი ვინ
არის, რომელზეც ასეთი რამ მესმის?“ და უნდოდა მისი ნახვა.
ლუკ.23,8.

## ხუთი ათასი კაცის დაპურება

10 დაბრუნდნენ მოციქულები და უამბეს მას, რაც გააკეთეს.
მან წაიყვანა ისინი და განმარტოვდა, ბეთ-საიდად წოდებული
ქალაქისაკენ. მათ.14,13. მარ.6,32.
11 მაგრამ მრავალრიცხოვანმა ხალხმა შეიტყო და გაჰყვა მას.
ის ღებულობდა მათ და ელაპარაკებოდა ღვთის სასუფეველზე,
ხოლო, ვისაც განკურნება ესაჭიროებოდა, მათ კურნავდა.
12 დღე რომ საღამოსკენ გადაიხარა, მივიდნენ მასთან და
უთხრეს: „გაუშვი ეს ხალხი, რომ წავიდნენ გარემო სოფლებსა
და დაბებში ღამის გასათევად და საზრდოს საშოვნელად, ვინა-
იდან აქ უდაბურ ადგილას ვიმყოფებით.“
13 უთხრა მათ: „მიეცით საჭმელი.“ მათ უპასუხეს: „ხუთი
პურისა და ორი თევზის მეტი არაფერი გაგვაჩნია, თუ არ
წავედით და საჭმელი არ ვუყიდეთ მთელ ამ ხალხს.“
მათ.14,17. მარ.6,38. იოან.6,9.
14 რადგან იქ ხუთი ათასამდე კაცი იქნებოდა. მან უთხრა
თავის მოწაფეებს: „დასხით ისინი ჯგუფებად, თითოში ორმო-
ცდაათამდე იყოს.“
15 ასე მოიქცნენ და დასხეს ყველანი.
16 მან აიღო ხუთი პური და ორი თევზი, ზეცას ახედა,
აკურთხა, დატეხა და მისცა მოწაფეებს, რომ ჩამოერიგებინათ
ხალხისთვის.

17 ყველამ ჭამა და გაძღა, ხოლო დარჩენილი ნატეხებით თორმეტი გოდორი გაავსეს.

## იესოს მიერ წინასწარუწყება თავის სიკვდილზე

18 ერთხელ, როდესაც განმარტოებული ლოცულობდა და
მოწაფეებიც მასთან იყვნენ, იესომ ჰკითხა მათ: „რას ამბობს
ხალხი, ვინა ვარ მე?“ მათ.16,13. მარ.8,27.
19 მათ მიუგეს პასუხად: იოანე ნათლისმცემელიო; სხვები –
ელიაო, სხვები კი, – ვინმე ძველი, აღმდგარი წინასწარმეტყველიო.
20 იესომ უთხრა: „თქვენ კი რაღას ამბობთ: ვინა ვარ მე?“
პეტრემ პასუხად უთხრა: „ღვთის ცხებული.“ იოან.6,69.
21 მაგრამ მან სასტიკად უბრძანა მათ არავისთვის გაემხილათ
ეს.
22 უთხრა მათ: „კაცის ძის ხვედრია მრავალი ტანჯვა აიტანოს და უარყოფილ იქნეს უხუცესების, მღვდელმთავრებისა და მწიგნობრების მიერ, მოკლულ იქნეს და მესამე დღეს აღდგეს.“
მათ.17,22.
23 ყველას გასაგონად კი ასე თქვა: „თუ ვინმეს უნდა გამომყვეს, უარყოს თავისი თავი, ყოველდღე იტვირთავდეს თავის
ჯვარს და მომყვებოდეს. მათ.10,38;16,24. მარ.8,34. ლუკ.14,27.
24 ვინაიდან, ვისაც სურს თავისი სული იხსნას, იგი დაღუპავს მას. ხოლო ვინც ჩემი გულისთვის დაღუპავს მას, იგი იხსნის მას.
25 რადგან რა ხეირია ადამიანისათვის, თუ მთელ ქვეყნიერებას შეიძენს, თავის თავს კი დაღუპავს ან ავნებს?.
მათ.16,26. მარ.8,36.
26 რადგან, ვისაც შერცხვება ჩემი და ჩემი სიტყვებისა, კაცის ძესაც შერცხვება მისი, როდესაც მოვა თავისი მამისა და წმიდა ანგელოზების დიდებით.“ მათ.10,32. მარ.8,38. ლუკ.12,9. 2ტიმ.2,12.

## ფერისცვალება

27 „ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: არიან ზოგიერთები აქ მდგომთაგან, რომლებიც არ იგემებენ სიკვდილს, სანამ არ იხილავენ ღვთის სასუფეველს.“
28 ამ სიტყვებიდან რვა დღის შემდეგ პეტრე, იოანე და იაკობი წაიყვანა თან და მთაზე ავიდა სალოცავად.
მათ.17,1. მარ.9,2.
29 როცა ლოცულობდა, სახის გამომეტყველება შეეცვალა, ხოლო სამოსელი სპეტაკი, ელვარე გაუხდა.
30 და აჰა, მასთან საუბრობდა ორი კაცი, ესენი იყვნენ მოსე და ელია.
31 ისინი გამოჩნდნენ დიდებით და ლაპარაკობდნენ მის წასვლაზე, რომელიც იერუსალიმში უნდა აღესრულებინა. ლუკ.22,37.

32 პეტრე და მასთან მყოფნი დამძიმებულნი იყვნენ ძილით,
და როცა გაეღვიძათ, იხილეს მისი დიდება და მასთან მდგომარე
ორი კაცი. 2პეტ.1,16.
33 ხოლო როცა ისინი შორდებოდნენ მას, პეტრემ უთხრა
იესოს „მოძღვარო, რა კარგია ჩვენთვის აქ ყოფნა. მოდი, გავა-
კეთოთ სამი კარავი: ერთი შენ, ერთი მოსეს და ერთი ელიას."
ვინაიდან არ იცოდა, რას ლაპარაკობდა.
34 ამას რომ ამბობდა, გამოჩნდა ღრუბელი და მიუჩრდილა
მათ. ღრუბელში რომ შევიდნენ, შეეშინდათ.
35 ღრუბლიდან გაისმა ხმა, რომელიც ამბობდა: „ეს არის ძე
ჩემი საყვარელი, მას უსმინეთ." 2შჯ.8.15. მათ.3,17:17,5.
36 ეს ხმა რომ გაისმა, იესო მარტო დარჩა, ისინი კი დადუ-
მდნენ და არავისთვის უთქვამთ იმ დღეებში, რაც იხილეს.

## ავი სულით შეპყრობილის განკურნება

37 მეორე დღეს, როდესაც მთიდან ჩამოვიდნენ, ბევრი ხალხი
შეეგება მას.
38 უცბათ იმ ხალხში ვიღაცამ შეჰყვირა: „მოძღვარო, გევე-
დრები, მოხედე ჩემს ვაჟს, რადგან მხოლოდშობილია ჩემი.
მათ.17.14. მარ.9.17
39 სულსა ჰყავს შეპყრობილი; უეცრად წამოაყვირებს, ახე-
თქებს მას, დუჟს ადენს, თავ-პირს ალეწავს და ძნელად თუ
განშორდება.
40 ვთხოვე შენს მოწაფეებს, რომ განედევნათ, მაგრამ ვერ
შეძლეს."
41 ხოლო იესომ უთხრა პასუხად: „ჰოი, ურწმუნო და უკუ-
ღმართო მოდგმავ, როდემდე ვიყო თქვენთან და გითმინოთ? აქ
მომგვარე შენი ვაჟი."
42 ვიდრე მოვიდოდა, ეშმაკმა დაახეთქა და დაუწყო კრუ-
ნჩხვა. იესომ შერისხა არაწმიდა სული, განკურნა ყრმა და
ჩააბარა თავის მამას.
43 ყველას აოცებდა ღვთის დიდება. რაკი ყველას უკვირდა
ყოველივე, რასაც იესო აკეთებდა. უთხრა თავის მოწაფეებს:
44 „ყურად იღეთ თქვენ ეს სიტყვები: კაცის ძე გადაეცემა
კაცთა ხელში." მათ.17,22. მარ.9,31.
45 მაგრამ ისინი ვერ მიხვდნენ ამ ნათქვამს და იგი დაფა-
რული იყო მათგან. ისე რომ, ვერ ჩასწვდნენ მას. ხოლო ამ
ნათქვამის შესახებ რომ ეკითხათ, ეშინოდათ. ლუკ.2,50.
46 ერთი აზრი კი დაებადათ: „ვინ უფრო დიდი იყო მათ
შორის?" მათ.18,1. მარ.9,33.
47 იესომ, რომელიც ხვდებოდა მათი გულის ზრახვებს, მოი-
ყვანა ბავშვი და თავის წინ დააყენა.
48 უთხრა მათ: „ვინც ღებულობს ამ ბავშვს ჩემი სახელით,
ის მე მღებულობს. ხოლო ვინც მე მღებულობს, ის ჩემს მომავ-

ლინებელსაც ღებულობს. ხოლო ვინც თქვენს შორის ყველაზე
უმცირესია, ის იქნება დიდი." მათ.10,40;18.5. მარ.9.37. 1თეს.4,8.

## იესოს მიმდევრებზე

49 იოანემ პასუხად თქვა: „მოძღვარო, ჩვენ ვნახეთ კაცი,
რომელიც შენი სახელით ეშმაკებს სდევნის, ჩვენ კი დავუშალეთ
მას, რადგან არ დაგვყვება ჩვენ." მარ.9,38.
50 იესომ უთხრა მას: „ნუ დაუშლით, ვინაიდან ის, ვინც
თქვენს წინააღმდეგ არ არის, ის თქვენსკენაა." ფილ.1.18.
51 როცა მოახლოვდა მისი ამაღლების დღეები, იბრუნა პირი
იერუსალიმში ასასვლელად. მარ.16.29. საქ.1.2.
52 წინდაწინ მიავლინა მაცნეები. ისინი გაემგზავრნენ და
შევიდნენ სამარიელთა სოფელში, რათა გაემზადებინათ მისთვის.
53 მაგრამ იქ არ მიიღეს იგი, ვინაიდან პირი იერუსალიმი-
საკენ ჰქონდა მიმართული. იოან.4,9.
54 ეს რომ დაინახეს მისმა მოწაფეებმა, იაკობმა და იოანემ,
უთხრეს: „უფალო, თუ გნებავს, ვიტყვით, რომ ცეცხლი ჩამოვიდეს
ციდან და მოსპოს ისინი, როგორც ელიამ გააკეთა." 4მფ.1.10.12.
55 მაგრამ ის მიბრუნდა მათკენ, გაუწყრა და უთხრა: „არ
იცით, ვისი სულისანი ხართ?
56 ვინაიდან ძე კაცისა მოვიდა არა ადამიანთა სულების დასა-
ღუპავად, არამედ სახსნელად!" და წავიდნენ სხვა სოფელში.
მათ.18,11. იოან.3,17.
57 გზას რომ ადგნენ, ვიღაცამ უთხრა მას: „გამოგყვები,
სადაც კი წახვალ." მათ.8,19.
58 იესომ უთხრა მას: „მელიებს სოროები აქვთ და ცის
ფრინველთ – ბუდეები. კაცის ძეს კი არა აქვს თავის მისადრეკი."
59 მეორეს კი უთხრა: „გამომყევი." მან თქვა: „უფალო, ნება
მომეცი, ჯერ წავიდე და მამაჩემი დავმარხო."
60 მან კი უთხრა მას: „მკვდრებს დაანებე თავიანთი მკვდრე-
ბის დამარხვა. შენ კი წადი და იქადაგე ღვთის სასუფეველი."
მათ.8,22.
61 სხვამაც თქვა: „მე გამოგყვები, უფალო, ოღონდ ჯერ ნება
მომეცი, რომ ჩემს შინაურებს გამოვემშვიდობო."
62 უთხრა მას იესომ: „არავინ გამოდგება ღვთის სასუფევლი-
სათვის, ვისაც გუთანი უჭირავს ხელში და თან უკან იხედება."

# თ ა ვ ი 10

## სამოცდაათი მოწაფის გაგზავნა

1 **ამის** შემდეგ ამოარჩია უფალმა სხვა სამოცდაათი და
წინასწარ მიავლინა ორ-ორი ყოველ ქალაქსა და სოფელში,
სადაც მისვლას აპირებდა.
2 უთხრა მათ: „სამკალი ბევრია, მუშაკი – ცოტა. ამიტომ ევე-

დრეთ სამკლის პატრონს, რომ გამოგზავნოს მუშაკნი თავის
სამკალში. მათ.9,37. იოან.4,35.
3 წადით! მე გაგზავნით თქვენ, როგორც კრავებს მგლებს
შორის მათ.10,16.
4 არც ქისა წაიღოთ თან, არც აბგა, არც ფეხსაცმელი, არც
არავინ მოიკითხოთ გზაში. 4მფ.4,2. მათ.10,9.
5 რომელ სახლშიც შეხვიდეთ, უწინ ეს სთქვით: მშვიდობა
ამ სახლს! მათ.10,12. მარ.6,10.
6 თუ იქნება იქ მშვიდობის ძე, მასზე დაივანებს თქვენი
მშვიდობა. თუ არა და, თქვენვე დაგიბრუნდებათ.
7 იმავე სახლში დადექით, ჭამეთ და სვით, რაც მათ აქვთ,
ვინაიდან მუშა ღირსია თავისი საზღაურისა. ერთი სახლიდან
მეორე სახლში ნუ გადახვალთ. 2შჯ.24,14. მათ.10,10. 1ტიმ.5,18.
8 რომელ ქალაქშიც მიხვალთ და მიგიღებენ, ჭამეთ, რაც
შემოგთავაზონ.
9 განკურნეთ იქ მყოფი სნეულნი და უთხარით მათ: ღვთის
სასუფეველი მოგიახლოვდათ-თქო.
10 ხოლო თუ რომელიმე ქალაქში შესვლისას არ მიგიღებენ,
ქუჩაში გამოსვლისას თქვით:
11 თქვენი ქალაქის მტვერს, რომელიც ჩვენს ფეხებს მიეკრო,
ვიბერტყავთ თქვენთვის. ოღონდ ესეც იცოდეთ, რომ გიახ-
ლოვდებათ ღვთის სასუფეველი. მათ.10,14. საქ.13,51.
12 გეუბნებით, სოდომისათვის უფრო ასატანი იქნება იმ
დღეს, ვიდრე იმ ქალაქისათვის. მათ.11,24.
13 ვაი შენ, ქორაზინო, და ვაი შენ, ბეთსაიდავ! ვინაიდან
ტვიროსსა და სიდონში რომ მომხდარიყო ძალთაქმედებანი,
რომელნიც თქვენთან მოხდა, ისინი დიდიხნის წინ ძაძებსა და
ნაცარში მსხდომარენი მოინანიებდნენ. ეს.23,1. ეზეკ.3,6;26,2. მათ.11,21.
14 მაგრამ ტვიროსისა და სიდონისათვის უფრო ასატანი
იქნება სამსჯავროზე, ვიდრე თქვენთვის.
15 შენ კი, კაპერნაუმო, განა ცამდე ამაღლდები? ჯოჯოხე-
თამდე დაეშვები.
16 ვინც თქვენ მოგისმენთ, მეც მომისმენს; თქვენი უარმყო-
ფელი მეც უარმყოფს. ჩემი უარმყოფელი უარყოფს ჩემს მომავ-
ლინებელს!" რიცხ.16,11. მათ.10,40. ლუკ.9,48. იოან.13,20.
17 სიხარულით დაბრუნდნენ სამოცდაათნი და უთხრეს:
„უფალო, შენი სახელით ეშმაკებიც კი გვემორჩილებიან."
18 მან კი უთხრა მათ: „დავინახე სატანა, ელვასავით ციდან
გადმოვარდნილი.
19 აჰა, გაძლევთ თქვენ ხელმწიფებას გველთა და მორიელთა
დასათრგუნავად, და მტრის ყოველი ძალისა. თქვენ კი არაფერი
გევნებათ. ფსალ.90,13. 1იოან.2,13.
20 მაგრამ ნუ გახარებთ, რომ სულები გემორჩილებიან.
არამედ ის გიხაროდეთ, რომ თქვენი სახელები ცაში ჩაიწერება."
ეს.4,3. დან.12,1. ფილ.4,3.

## იესო ადიდებს მამას

21 იმ დროს სულში გაიხარა იესომ და თქვა: „გადიდებ, შენ,
მამაო, უფალო ცისა და ქვეყნისაო, რადგან დაუფარე ეს
ბრძენთა და გონიერთ და ჩვილებს განუცხადე. ჰეი, მამაო, ვინა-
იდან ასე იყო მოსაწონი შენს წინაშე.
ეს.32,4. მათ.11,25. 1კორ.1,21. 2კორ.4,3.
22 ყოველივე ჩემი მამის მიერ გადმომეცა, ხოლო არავინ
იცის ვინ არის მამა, გარდა ძისა. და არავინ იცის ვინ არის ძე,
გარდა მამისა, და იმისა, ვისაც ძემ უნდა განუცხადოს."
23 მიუბრუნდა მოწაფეებს ცალკე და უთხრა: „ნეტარია თვა-
ლები, რომელნიც ხედავენ, რასაც თქვენ ხედავთ. მათ.13,16.
24 რადგან გეტყვით, რომ მრავალ წინასწარმეტყველსა და
მეფეს სურდა ენახა, რასაც თქვენ ხედავთ, მაგრამ ვერ იხილა,
და ესმინა, რასაც თქვენ ისმენთ, და ვერ მოისმინა." 1პეტ.1,10.

## იგავი გულმოწყალე სამარიელიზე

25 აჰა, ერთი რჯულის მცოდნე, წამოდგა და გამოსაცდელად
თქვა: „რა უნდა გავაკეთო, მოძღვარო, რომ საუკუნო სიცოცხლე
დავიმკვიდრო?" მათ.22,35. მარ.12,28.
26 იესომ უთხრა მას: „რჯულში როგორ წერია? შენ როგორ
კითხულობ?"
27 მან უპასუხა: „შეიყვარე უფალი, ღმერთი შენი მთელი
შენი გულით, მთელი შენი სულით, მთელი შენი ძალითა და
მთელი შენი გონებით, და მოყვასი შენი, როგორც თავი შენი."
ლევ.19,18. 2რჯ.6,5. მათ.22,37. მარ.12,29.
28 უთხრა მას იესომ: „სწორად მიპასუხე. ეგრე მოიქეცი და
იცოცხლებ." ლევ.18,5.
29 მაგრამ მას თავის გამართლება უნდოდა და იესოს ჰკითხა:
„ვინ არის ჩემი მოყვასი?"
30 იესომ პასუხად უთხრა: „ვინმე კაცი მიდიოდა იერუსალი-
მიდან იერიხონს, დაესხნენ ყაჩაღები, რომლებმაც ტანსაცმელი
გახადეს, დაჰკრეს და წავიდნენ. ის კი ცოცხალ-მკვდარი მია-
ტოვეს.
31 შემთხვევით ერთმა მღვდელმა ჩაიარა იმ გზაზე, დაინახა
იგი და გვერდი აუქცია. საქ.10,28.
32 ასევე ლევიანმა ჩაიარა იმ ადგილას, დაინახა და გვერდი
აუქცია.
33 მერე ვიღაც სამარიელმა გამოიარა, დაინახა და შეიცოდა.
34 მივიდა მასთან, ჭრილობები შეუხვია, ზეთი და ღვინო
დაასხა, შესვა თავის პირუტყვზე, მიიყვანა სასტუმროში და
იზრუნა მასზე.
35 მეორე დღეს, ამოიღო ორი დინარი, მისცა სასტუმროს
პატრონს და უთხრა: იზრუნე მასზე და, თუ ზედმეტი ხარჯი
მოგივა, რომ დავბრუნდები, მოგცემო.

36 რას ფიქრობ, იმ სამიდან რომელი უფრო იყო ყაჩაღების
ხელში ჩავარდნილის მოყვასი?“
37 მან უპასუხა: „რომელმაც წყალობა უყო მას.“ მაშინ
იესომ უთხრა: „წადი და შენც ასევე მოიქეცი.“

### მარიამი და მართა

38 განაგრძეს გზა და შევიდა იგი ერთ სოფელში და ერთმა
დედაკაცმა, სახელად მართამ, მიიღო იგი სახლში. იოან.11.1;12.2.
39 მას ჰყავდა და, სახელად მარიამი, რომელიც იესოს ფერ-
ხთით დაჯდა და ისმენდა მის სიტყვას.
40 მართა კი ზრუნავდა გულუხვად გამასპინძლებაზე. მივიდა
მასთან და უთხრა: „უფალო, ნუთუ არ გაფიქრებს, რომ ჩემმა
დამ მარტოდმარტო დამტოვა სამასპინძლოდ? უთხარი, მომეხ-
მაროს.“
41 უფალმა ასე მიუგო პასუხად: „მართა! მართა! შენ ბევრ
რამეზე ზრუნავ და წუხხარ,
42 საჭირო კი მხოლოდ ერთია. მარიამმა უკეთესი წილი
ამოირჩია, რომელიც ვერ წაერთმევა მას.“

## თ ა ვ ი 11

### მამაო ჩვენო

1 **მოხდა** ისე რომ, როცა იგი ერთ ადგილას ლოცულობდა,
და დაასრულა ლოცვა, ერთმა მოწაფეთაგანმა მიმართა: „უფალო,
გვასწავლე ლოცვა, როგორც იოანე ასწავლიდა თავის მოწაფეებს.“
2 უთხრა მათ: „როცა ლოცულობთ, თქვით: მამაო ჩვენო,
რომელი ხარ ცათა შინა, წმიდა იყოს სახელი შენი, მოვიდეს
სუფევა შენი, იყოს ნება შენი, ვითარცა ცათა შინა, ეგრეცა
ქვეყანასა ზედა. მათ.6,9.
3 პური ჩვენი არსობისა მოგვეც ჩვენ ყოველ დღე. იგ.30.8.
4 და მოგვიტევე ჩვენ ცოდვანი ჩვენნი, რადგან ჩვენც მივუ-
ტევებთ ყველა ჩვენს თანამდებს და ნუ შეგვიყვან ჩვენ განსა-
ცდელში, არამედ გვიხსენ ჩვენ ბოროტისაგან.“
1პეტ.5.8. 2პეტ.2,9. 1კორ.10,13.
5 უთხრა კიდევ მათ: „რომელიმე თქვენგანს რომ მეგობარი
ჰყავდეს და შუაღამისას მიადგეს და უთხრას: მეგობარო, მასე-
სხე სამი პური.
6 ვინაიდან მეგობარი მომივიდა ნამგზავრი და არაფერი
გამაჩნია, რომ შევთავაზო!
7 და მან შიგნიდან გამოსძახოს: ‘ნუ მაწუხებ, კარი დაკე-
ტილია, ბავშვებიც ლოგინში მიწვანან, არ შემიძლია წამოდგომა
და პურის მოცემა.’
8 გეუბნებით თქვენ: თუ არ ადგება და არ მისცემს პურს

მეგობრობის გამო, მომაბეზრებელი თხოვნის გამო მაინც ადგება
და მისცემს იმდენ პურს, რამდენიც სჭირდება.
9 და მე გეუბნებით თქვენ: ითხოვეთ და მოგეცემათ. ეძებეთ
და იპოვით. დააკაკუნეთ და გაგეღებათ.
მათ.7,7;21,22. მარ.11,24. იოან.14,13. იაკ.1,6.
10 ვინაიდან ყველა, ვინც ითხოვს, ღებულობს, და ვინც
ეძიებს, პოულობს და, ვინც აკაკუნებს, გაეღება.
11 რომელი მამა იქნება თქვენთაგან, რომ შვილმა პური
სთხოვოს და ქვა მისცეს? ანდა თევზი სთხოვოს და თევზის წილ
გველი მისცეს? მათ.7,9.
12 ანდა, კვერცხი რომ სთხოვოს, მორიელი მისცეს?
13 ჰოდა. თუ თქვენ ბოროტებმა, იცით კეთილ მისაცემთა
მიცემა თქვენი შვილებისათვის, მეტადრე ზეციერი მამა მისცემს
სულიწმიდას იმათ, ვინც სთხოვს.“ ებრ.12,9.

**ძალითა ბელზებულისა თუ ღვთის თითით. დაგვილი სახლი**

14 ერთხელ დევნიდა იგი ეშმაკს მუნჯი კაცისაგან. და,
როგორც კი ეშმაკი გავიდა, მუნჯი ალაპარაკდა და გაოცდა
ხალხი. მათ.9,32:12,22.
15 ზოგიერთი ამბობდა: ბელზებულით, ეშმაკთა მთავრით,
დევნისო ეშმაკებს. მათ.9.34:12,24. მარ.3,22.
16 ზოგი კი გამოსაცდელად მოითხოვდა მისგან ნიშანს ციდან.
1კორ.1.22.
17 ხოლო მან იცოდა მათი ზრახვები და უთხრა მათ: „ყოველი
სამეფო, რომელიც თავისავე წინააღმდეგაა გაყოფილი, გაპარ-
ტახდება და სახლი სახლზე დაემხობა. მათ.12,25. მარ.3,24.
18 და თუ სატანა გაყოფილია თავისავე წინააღმდეგ, როგო-
რღა გასძლებს მისი სამეფო? თქვენ კი ამბობთ, ვითომ მე ბელ-
ზებულით ვდევნიდე ეშმაკებს.
19 თუ მე ბელზებულით ვდევნი ეშმაკებს, თქვენი შვილები
ვილათი დევნიან? ამიტომ ისინი იქნებიან თქვენი მსაჯულები.
20 და თუ მე ღვთის თითით ვდევნი ეშმაკებს, აბა, მოსულა
თქვენთან ღვთის სასუფეველი. გამოს.8.19. დან.2,44.
21 როდესაც ძლიერი კაცი იარაღით იცავს თავის კარმიდა-
მოს, მაშინ მისი ქონება მშვიდობით არის.
22 ხოლო. როდესაც მასზე ძლიერი თავს დაესხმის და დაა-
მარცხებს, წაართმევს იარაღს, რომლის იმედიცა ჰქონდა, და
ნადავლს გაანაწილებს.
23 ვინც ჩემთან არ არის, ის ჩემს წინააღმდეგაა, და ვინც
ჩემთან არ აგროვებს, ის ფანტავს.
24 როცა არაწმიდა სული გამოვა ადამიანისგან, დადის
უწყლო ადგილებში, ეძებს სიმშვიდეს, მაგრამ ვერ პოულობს.
მაშინ ამბობს: დავბრუნდები ჩემს სახლში, საიდანაც გამო-
ვედიო. მათ.12,43.

25 მივა და იპოვის მას დაგვილსა და მოვლილს.
26 მაშინ წავა და მოიყვანს შვიდ სხვა სულს, თავისზე
უბოროტესს, შევლენ და დასახლდებიან იქ. და იმ კაცისთვის
უკანასკნელი პირველზე უარესი იქნება.“ 2პეტ.2,20. ებრ.6,4;10,26.

## ნეტარ არიან მსმენელნი და დამცველნი

27 სანამ ის ამას ლაპარაკობდა, ერთმა დედაკაცმა ხმა აღი-
მაღლა ხალხიდან და წარმოთქვა: „ნეტარია მუცელი, რომელმაც
შენ გატარა და ძუძუნი, რომელთაც სწოვდი.“ ლუკ.1,48.
28 მან კი თქვა: „ნეტარ არიან ისინი, ვინც მოისმენენ და
დაიცავენ ღვთის სიტყვას.“
29 როცა ხალხმა შეგროვება იწყო, იგი ალაპარაკდა: „ეს
მოდგმა ბოროტი მოდგმაა: ითხოვს ნიშანს, ნიშანი კი არ მიე-
ცემა მას, გარდა იონას ნიშნისა. იონა 2,1. მათ.12,39.
30 ვინაიდან, როგორც იონა იყო ნიშანი ნინევიელთათვის,
ასევე იქნება ამ მოდგმისათვის კაცის ძე.
31 სამხრეთის დედოფალი აღდგება სამსჯავროზე ამ მოდგმის
ადამიანებთან ერთად და მსჯავრს დასდებს მათ, ვინაიდან იგი
დედამიწის კიდიდან მოვიდა სოლომონის სიბრძნის მოსასმენად
და, აჰა, აქ არის სოლომონზე დიდი. 3მფ.10,14. 2მფ.9,1. მათ.12,42.
32 ნინევიელები აღდგებიან სამსჯავროზე ამ მოდგმასთან
ერთად. მსჯავრს დასდებენ მას, ვინაიდან მათ მოინანიეს იონას
ქადაგებით და, აჰა, აქ არის იონაზე დიდი.“ იონა3,5. მათ.12,41.

## ნათელი და ბნელი

33 „არავინ ანთებს სანთელს, რომ დადგას ფარულ ადგილას
ანდა ჭურჭლის ქვეშ, არამედ სასანთლეზე, რათა შემოსულები
ხედავდნენ ნათელს. მათ.5,15. მარ.4,21.
34 სხეულის სანთელი შენი თვალია. როცა შენი თვალი
სუფთაა, მთელი შენი სხეულიც ნათელია. მაგრამ როცა იგი
ბოროტია, შენი სხეულიც ბნელია. მათ.6,22.
35 ამიტომ უყურე: ნათელი, რომელიც შენშია, ბნელი ხომ არ
არის?
36 თუ კი მთელი შენი სხეული ნათელია და ბნელი არაფერი
აქვს, მთლიანად ნათელი იქნება იგი, თითქოს სანთელი თავისი
შუქით განათებდეს.“
37 ამას რომ ლაპარაკობდა, ერთმა ფარისეველმა სთხოვა,
მასთან ესადილა. შევიდა და სუფრას მიუჯდა.
38 ფარისეველს გაუკვირდა, როცა დაინახა, რომ მან არ დაი-
ბანა სადილის წინ. მარ.7,3.
39 უთხრა მას უფალმა: „ახლა თქვენ, ფარისეველნო, სასმისსა
და საინს გარედან ასუფთავებთ, თქვენი შინაგანი კი სავსეა
მტაცებლობით და ბოროტებით. მათ.23,25.
40 უგუნურნო, განა გარეგანის შემქმნელმა არ შექმნა შინაგანიც?

41 არამედ გაეცით მოწყალება, რაც შიგნითაა, და, აჰა, ყვე-
ლაფერი სუფთა გექნებათ. ეს.58,7. დან.4,24.

## ვაი ფარისევლებს

42 „მაგრამ, ვაი თქვენ, ფარისეველნო, რომ გამოჰყოფთ
პიტნის, ტეგანისა და ყოველნაირი ბოსტნეულის მეათედს და
გვერდს უქცევთ ღვთის სამართალსა და სიყვარულს! ეს უნდა
გაგეკეთებინათ და არც ის უნდა დაგეტოვებინათ. მათ.23,23.
43 ვაი თქვენ, ფარისეველნო, რომ გიყვართ პირველ ადგილზე
ჯდომა სინაგოგებში და მოსალმებანი მოედნებზე!
მათ.23,6-7. მარ.12,38-39. ლუკ.20,46.
44 ვაი თქვენ, რადგან ხართ უჩინარი სამარხებივით, რომლე-
ბზეც ადამიანები დადიან და არ კი იციან!"
45 ამაზე ერთ-ერთმა რჯულის მცოდნემ უთხრა: „მოძღვარო,
ამას რომ ამბობ, ამით ჩვენც გვაყენებ შეურაცხყოფას."
46 მან კი უთხრა: „ვაი თქვენც, რჯულის მცოდნენო, რომ
აჰკიდებთ ადამიანებს მძიმე ტვირთს, თვითონ კი იმ ტვირთს
თითსაც არ აკარებთ. მათ.23,4. საქ.15,10.
47 ვაი თქვენ, სამარხებს რომ უშენებთ წინასწარმეტყველთ,
რომელნიც თქვენმა მამებმა დახოცეს!
48 ამით თქვენ ადასტურებთ თქვენი მამების საქმეებს და
ეთანხმებით მათ, ვინაიდან მათ დახოცეს წინასწარმეტყველნი,
თქვენ კი მათ სამარხებს უშენებთ.
49 ამიტომ თქვა ღვთის სიბრძნემ: 'მივუვლენ მათ წინასწარ-
მეტყველებსა და მოციქულებს, და მათგან ზოგს დახოცავენ,
ზოგს განდევნიან.' 2ნშტ.36,15. ნეემ.9,26. მათ.23,34.
50 რათა ამ მოდგმას მოჰკითხოს ყველა წინასწარმეტყველის
სისხლი, რაც წუთისოფლის შექმნიდან დაღვრილა –
51 აბელის სისხლიდან მოყოლებული ზაქარიას სისხლამდე,
რომელიც სამსხვერპლოსა და ტაძარს შორის დაიღუპა. აჰა,
გეუბნებით, ამ მოდგმას მოჰკითხავენ. დაბ.4,8. 2ნშტ.24,21. მათ.23,35.
52 ვაი თქვენ, რჯულის მცოდნენო, რომ წარიტაცეთ ცოდნის
გასაღები! არც თქვენ შეხვედით და შემსვლელებიც დააბრკო-
ლეთ." მათ.23,13.
53 როცა ამას ეუბნებოდა მათ, მწიგნობრებმა და ფარისევ-
ლებმა დაუწყეს დიდად შევიწროვება და ბევრის სალაპარაკოდ
გამოწვევა.
54 თან მახეს უგებდნენ, რომ გამოეჭირათ ნათქვამში.

## თ ა ვ ი 12

## დაფარული გაცხადდება

1 **ამასობაში** ათასობით ხალხი შეიყარა, ისე რომ ერთმანეთს
თელავდნენ. პირველად დაიწყო ლაპარაკი თავის მოწაფეების

მიმართ: „მოერიდეთ ფარისეველთა საფუარს, რომელიც პირ-
მოთნეობაა. მათ.16,6. მარ.8,5.
2 არაფერია დაფარული, რომელიც არ გაცხადდება, და იდუ-
მალი, რომელიც არ შეიცნობა. მათ.10,26. მარ.4,22. ლუკ.8,17.
3 ამიტომ, რაც ბნელში გითქვამთ, ნათელში მოისმენენ, და
რაც ყურში იჩურჩულეთ, ოთახებში, ერდო-ბანზე გახმაურდება.
4 გეუბნებით თქვენ, ჩემო მეგობრებო, ნუ გეშინიათ მათი,
ვინც სხეულსა კლავს და ამის მეტის არაფრის გაკეთება არ
შეუძლია. ეს.8,12;51,7. იერ.1,8. მათ.10,28.
5 მაგრამ გაჩვენებთ, ვისი უნდა გეშინოდეთ: გეშინოდეთ
მისი, ვისაც მოკვლის შემდეგ აქვს ხელმწიფება გეენაში ჩაგდე-
ბისა. აჰა, გეუბნებით, მისი გეშინოდეთ.
6 ანდა, განა ხუთი ბეღურა ორი ასარი არა ღირს? და არც
ერთი მათგანი დავიწყებული არ არის ღვთის წინაშე. მათ.10,29.
7 თქვენს თავზე კი თმებიც დათვლილია. ჰოდა, ნუ გეში-
ნიათ, თქვენ ბევრ ბეღურაზე უკეთესნი ხართ. ლუკ.21,18.
8 ამასაც გეტყვით: ყველას, ვინც მე მაღიარებს ადამიანთა
წინაშე, კაცის ძეც აღიარებს ღვთის ანგელოზთა წინაშე.
მათ.10,32. მარ.8,38. ლუკ.9,26. 2ტიმ.2,12.
9 ხოლო, ვინც უარმყოფს ადამიანთა წინაშე, ისიც უარყო-
ფილი იქნება ღვთის ანგელოზთა წინაშე.
10 ყველას, ვინც იტყვის სიტყვას კაცის ძის წინააღმდეგ,
მიეტევება. მაგრამ სულიწმიდის წინააღმდეგ გმობა არ მიეტე-
ვება. მათ.12,31. მარ.3,38. 1იოან.5,16.
11 როცა შეგიყვანენ სინაგოგებში მთავართა და ხელისუ-
ფალთა წინაშე, ნუ იზრუნებთ იმაზე, როგორ ან რა უპასუხოთ
ან რა ილაპარაკოთ. მათ.10,19. მარ.13.11.
12 ვინაიდან სულიწმიდა გასწავლით მაშინ, რაც უნდა ილა-
პარაკოთ.“

## იგავი უგუნურის სიმდიდრეზე

13 ხალხიდან ვიღაცამ უთხრა მას: „მოძღვარო, უთხარი ჩემს
ძმას, რომ გამიყოს მემკვიდრეობა.“
14 მან კი უთხრა: „ადამიანო, ვინ დამაყენა თქვენს მსაჯულად
ან გამყოფად?“
15 მათ უთხრა: „დაუკვირდით და დაიცავით თავი ყოველი
ანგარებისაგან, ვინაიდან ადამიანის სიცოცხლე მისი ქონების
სიუხვეზე როდია დამოკიდებული.“ მარ.4,19. 1ტიმ.6,9.
16 და უთხრა მათ იგავი: „ერთ მდიდარ კაცს ყანაში კარგი
მოსავალი მოუვიდა.
17 იფიქრა თავისთვის: ‚რა ვქნა, არაფერი მაბადია, რომ
სადმე დავაბინავო ჩემი მოსავალი?
18 თქვა: ‚აი, რას ვიზამ: ჩემს ბეღლებს დავანგრევ, უფრო
დიდებს ავაშენებ და იქ შევკრიბავ მთელ ჩემს ხორბალს და
დოვლათს.

19 ვეტყვი ჩემს სულს: სულო, ბევრი სიკეთე გაქვს დაგრო-
ვილი მრავალი წლისათვის: მოისვენე, ჭამე, სვი, იმხიარულე.'
1კორ.15,32.
20 მაგრამ ღმერთმა უთხრა მას: 'უგუნურო, ამაღამ სულს
მოგთხოვენ და, რაც დაიმზადე, ვიღას დარჩება?'
იობ.20,22. ეს.38,7. იერ.17,11.
21 ისიც ასეა, ვინც თავისთვის იუნჯებს და ღმერთში არ
მდიდრდება." მათ.6,20. 1ტიმ.6,19.

## ეძებეთ ციური სასუფეველი

22 უთხრა თავის მოწაფეებს: „ამიტომ გეუბნებით თქვენ: ნუ
ზრუნავთ თქვენი სულისათვის – რა ჭამოთ, ნურც თქვენი სხეუ-
ლისათვის – რით შეიმოსოთ. ფსალ.54,23. მათ.6,25. 1პეტ.5,7.
23 ვინაიდან სული საზრდოზე მეტია და სხეული – სამოსელზე.
24 დააკვირდით ყორნებს: ისინი არც თესავენ, არც მკიან,
არც ბეღელი აქვთ და არც საწყობი, და ღმერთი არჩენს მათ.
თქვენ კი რამდენად სჯობიხართ ფრინველებს? ფსალ.103,27-28.
25 რომელ თქვენგანს შეუძლია ზრუნვით თავის სიმაღლეს
წყრთა შემატოს?
26 ჰოდა, თუ უმცირესიც არ შეგიძლიათ, სხვაზე რაღას ზრუ-
ნავთ?
27 შეხედეთ შროშანებს, როგორ იზრდებიან: არც შრომობენ,
არც ართავენ. მაგრამ გეუბნებით თქვენ, რომ სოლომონიც კი,
მთელი თავისი დიდებით, არ შემოსილა ისე, როგორც ერთი
ამათგანი.
28 თუკი ველის ბალახს, რომელიც დღეს არის, ხვალ კი
თონეში ჩაიყრება, ღმერთი ამგვარად მოსავს, თქვენ უფრო
მეტად არ შეგმოსავთ, მცირედ მორწმუნენო?
29 თქვენც ნუ ეძებთ, რა ჭამოთ და რა სვათ, და ნუ შფოთავთ.
30 ვინაიდან ყოველივე ამას ეძიებს ამ წუთისოფლის ყველა
ხალხი; თქვენმა მამამ იცის, რომ გჭირდებათ ესენი.
31 არამედ ეძიეთ ღვთის სასუფეველი და ყოველივე ეს მოგე-
ცემათ თქვენ. მათ.6,33;10,30.
32 ნუ გეშინია მცირე სამწყსოვ, ვინაიდან თქვენმა ზეციერმა
მამამ მოისურვა თქვენთვის სასუფევლის მოცემა.
33 გაყიდეთ ქონება თქვენი და გაეცით მოწყალება. დაი-
მზადეთ უცვეთელი ქისები, საუკუნოდ ულეველი საუნჯე
ზეცაში, სადაც ქურდი ვერ მიეკარება და ჩრჩილი ვერ დააზია-
ნებს. მათ.6,20.
34 ვინაიდან, სადაც თქვენი საუნჯეა, თქვენი გულიც იქ იქნება.

## ერთგული განმგებელი

35 „იყოს თქვენი წელი შემოსარტყლული და სასანთლენი
თქვენი – ანთებული. 1პეტ.1,13. ეფეს.3,16.

36 თქვენ კი იყავით მსგავსნი იმ ადამიანებისა, რომლებიც
ელიან თავიანთი ბატონის დაბრუნებას ქორწილიდან, რომ როცა
მოვა და დააკაკუნებს, იმწამსვე გაუღონ.
37 ნეტარ არიან ის მონები, რომლებსაც შინ დაბრუნებული
ბატონი ფხიზლებს ნახავს. ჭეშმარიტად გეტყვით, რომ ის შემო-
ირტყამს სარტყელს და დასხამს მათ, მივა და მოემსახურება.
38 თუ მეორე ან მესამე გუშაგობისას მოვა და ასე ნახავს,
ნეტარ არიან ის მონები.
39 ეს კი იცოდეთ: სახლის პატრონმა რომ იცოდეს, რომელ
საათზე მივა ქურდი, იფხიზლებდა და თავისი სახლის ძირგამო-
თხრას არ დაანებებდა. მათ.24,43. 2პეტ.3,10. 1თეს.5,2. გამოცხ.16,15.
40 ამიტომ თქვენც მზად იყავით, ვინაიდან, რომელ საათზეც
არ ფიქრობთ, სწორედ მაშინ მოვა კაცის ძე."
41 პეტრემ უთხრა მას: „უფალო, ამ იგავს ჩვენ გვეუბნები
თუ ყველას?"
42 უფალმა უთხრა: „ვინ არის ერთგული და გონიერი განმგე-
ბელი, რომელსაც დააყენებს ბატონი თავის მსახურებზე, რათა
დროულად მისცეს მათ ულუფა? მათ.24,45.
43 ნეტარია მონა, რომლის ბატონი მოვა და ამის მოქმედს
ნახავს მას.
44 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ, რომ მთელ თავის ქონე-
ბაზე დააყენებს მას.
45 ხოლო თუ ეს მონა თავის გუნებაში იტყვის: აგვიანებს
ჩემი ბატონი მოსვლასო, და დაიწყებს მსახურებისა და მხევლე-
ბის ცემას, ჭამა-სმას და ლოთობას,
46 მოვა იმ მონის ბატონი იმ დღეს, როცა არ ელის, და იმ
ჟამს, როდესაც არ იცის, შუაზე გაჰკვეთს მას და ურწმუნოე-
ბთან დაუდებს წილს.
47 ხოლო მონა, რომელმაც იცოდა თავისი ბატონის ნება და არ
მოამზადა ან არ მოიქცა მისი ნებისამებრ, მაგრად იცემება. იოან.15,22.
48 ხოლო რომელმაც არ იცოდა და ისე მოიქცა, რომ ცემა
დაიმსახურა, ნაკლებად იცემება. ყველას, ვისაც მეტი მიეცა,
მეტს მოსთხოვენ, და ვისაც მეტს მიანდობენ, მას მეტსაც
მოჰკითხავენ.

## ოჯახის გაყოფა და მომავალი განკითხვა

49 „დედამიწაზე ცეცხლის მოსატანად მოვედი და როგორ
მინდა, რომ უკვე ენთოს.
50 ნათლობით უნდა მოვინათლო და როგორ შეჭირვებული
ვარ, ვიდრე ეს აღსრულდება. მათ.20,22.
51 გგონიათ, ვითომ დედამიწაზე მშვიდობის მოსაფენად
მოვედი? არა, გეუბნებით თქვენ: გასაყოფად.
52 ვინაიდან ამიერიდან ხუთნი გაიყოფიან ერთ სახლში: სამნი
ორის წინააღმდეგ და ორი სამის წინააღმდეგ.

53 მამა იქნება ძის წინააღმდეგ და ძე – მამის წინააღმდეგ,
დედა – ასულისა და ასული – დედის წინააღმდეგ." მიქ.7,6.
54 ხალხსაც უთხრა: „როდესაც დასავლეთით ამომავალ ღრუ-
ბელს დაინახავთ, ამბობთ იმწამსვე: წვიმა მოვაო, და ასეც
ხდება. მათ.16,2.
55 ხოლო, როდესაც სამხრეთის ქარი უბერავს, ამბობთ: სიცხე
იქნებაო, და ხდება.
56 თვალთმაქცნო! ცისა და მიწის პირის გამოცნობა შეგი-
ძლიათ, ეს ჟამი კი როგორ ვერ გამოგიცვნიათ?
57 თავად რატომ არ განსჯით, რა არის სამართლიანი?
58 როცა შენ მოდავესთან ერთად მთავართან მიდიხარ, ეცადე
გზაშივე გათავისუფლდე მისგან, რომ მან არ მიგიყვანოს მოსა-
მართლესთან, მოსამართლემ არ მიგცეს ბოქაულს და ბოქაულმა
არ ჩაგაგდოს საპყრობილეში. მათ.5,25.
59 გეუბნები: იქიდან ვერ გამოხვალ, ვიდრე უკანასკნელ
გროშს არ გადაიხდი."

## თ ა ვ ი 13

### იგავი ლეღვზე

1 **ამ** დროს მოვიდნენ ზოგიერთები და უამბეს მას გალილე-
ველთა შესახებ, რომელთა სისხლი პილატემ შეურია მათ მსხვერ-
პლებს.
2 იესომ მიუგო და უთხრა მათ: „თქვენ გგონიათ, ვითომ ეს
გალილეველები ყველა სხვა გალილეველზე უფრო ცოდვილები
იყვნენ, რომ ასე დაიტანჯნენ?
3 არა, გეუბნებით: თუ არ მოინანიებთ, ყველანი მათსავით
დაიღუპებით.
4 ან რა გგონიათ, ის თვრამეტი კაცი, რომელთაც სილოამის
კოშკი დაეცა და ამოწყვიტა, უფრო დამნაშავენი იყვნენ, ვიდრე
ყველა ის ადამიანები, რომლებიც იერუსალიმში მკვიდრობენ?
5 არა, გეუბნებით: თუ არ მოინანიებთ, ყველანი მათსავით
დაიღუპებით!"
6 უთხრა ეს იგავი: „ერთ კაცს თავის ვენახში ლეღვი ედგა.
მივიდა, რომ მასზე ნაყოფი მოეძებნა და ვერ იპოვა.
7 უთხრა მევენახეს: 'აჰა, სამი წელია მოვდივარ ამ ლეღვის
ნაყოფის საძებნელად და ვერ ვპოულობ. მოსჭერი იგი, რად
უნდა ფიტავდეს მიწას?' მათ.21,19.
8 მან კი მიუგო პასუხად: 'ბატონო, დატოვე ამ წელი-
წადსაც, ვიდრე ძირს შემოვუთოხნიდე და ნაკელს მოვაყრიდე,
9 იქნებ მოისხას ნაყოფი. თუ არა და, მოსჭრი მას.'"

### დედაკაცის განკურნება შაბათს

10 ერთხელ ასწავლიდა იგი ერთ სინაგოგაში შაბათს.

11 იქ იყო დედაკაცი, რომელიც თვრამეტ წელიწადს შეპყრო-
ბილი იყო სნეულების სულით, დაკრუნჩხული იყო და წელში
ვერ იმართებოდა.
12 დაინახა იგი იესომ, მოიხმო და უთხრა: „დედაკაცო, თავი-
სუფალი ხარ შენი სნეულებისაგან."
13 დაასხა ორივე ხელი და მაშინვე გაიმართა იგი და ადი-
დებდა ღმერთს.
14 ხოლო სინაგოგის უფროსი განრისხდა, შაბათს რომ
განკურნა იესომ, და უთხრა ხალხს: „ექვსი დღეა, როცა შეი-
ძლება რაიმეს კეთება; ამ დღეებში მოდით და განიკურნეთ,
ოღონდ შაბათს – არა."
15 უფალმა კი პასუხად უთხრა: „თვალთმაქცო, განა ყოველი
თქვენგანი არ უშვებს შაბათობით ბაგიდან თავის ხარს ან ვირს
და არ მიჰყავს წყლის დასალევად?
16 ხოლო ეს აბრაამის ასულია, რომელიც უკვე თვრამეტი
წელიწადია შეკრული ჰყავდა სატანას. განა შაბათ დღეს არ
უნდა გამოხსნილიყო ამ ხუნდებისგან?"
17 როცა ამას ლაპარაკობდა, მის ყველა მოწინააღმდეგეს
რცხვენოდა. ხოლო მთელი ხალხი ხარობდა მისი დიდებული
საქმეების გამო, რასაც სჩადიოდა.

## იგავი მდოგვის მარცვალსა და საფუარზე

18 მან თქვა: „რას შეჰგავს ღვთის სასუფეველი და რას
ვამსგავსო იგი? მათ.13,31. მარ.4,30.
19 იგი შეჰგავს მდოგვის მარცვალს, რომელიც აიღო კაცმა
და დათესა თავის ბაღში. გაიზარდა იგი და იქცა ხედ, და მის
ტოტებში ცის ფრინველებმა დაიბუდეს."
20 კიდევ თქვა: „რას ვამსგავსო ღვთის სასუფეველი? მათ.13,33.
21 იგი წაავავს საფუარს, რომელიც დედაკაცმა აიღო და
ჩაფლა სამ საწყაო ფქვილში, ვიდრე მთლიანად გაფუვდებოდა."

## როცა ვიწრო კარი დაიკეტება

22 დადიოდა ქალაქებსა და სოფლებში, ასწავლიდა და თან
იერუსალიმის გზას ადგა. მათ.9,35. მარ.6,6.
23 ვიღაცამ უთხრა მას: „უფალო, ნუთუ ცოტანი გადარ-
ჩებიან?" მან კი უთხრა მათ:
24 „ილვაწეთ, რათა შეხვიდეთ ვიწრო კარიდან. რადგან, გეუ-
ბნებით, მრავალი ეცდება შესვლას და ვერ შეძლებს. მათ.7,13.
25 როდესაც სახლის პატრონი წამოდგება და დაკეტავს კარს,
მაშინ თქვენ, გარეთ მდგომნი, დაიწყებთ კარზე კაკუნს და
ეტყვით: 'ბატონო, ბატონო, გაგვიღე!' მაგრამ ის პასუხად
გეტყვით: 'არ გიცნობთ, სადაურები ხართ.' მათ.7,23;25,10. ლუკ.6,46.
26 მაშინ დაუწყებთ ლაპარაკს: 'შენს წინაშე ვჭამდით და
ვსვამდით, და ჩვენს ქუჩებში ასწავლიდი.'

27 მაგრამ ის გეტყვით: 'გეუბნებით, არ გიცნობთ, სადაურები
ხართ. გამშორდით ყველანი, უსამართლობის მოქმედნო.'

ფსალ.6,9. მათ.25,41. 1კორ.8,3. 2ტიმ.2,19.

28 იქ იქნება ტირილი და კბილთა ღრჭენა, როცა იხილავთ
აბრაამს და ისაკს და იაკობს და ყველა წინასწარმეტყველს
ღვთის სასუფეველში, თქვენ თავს კი – გარეთ განდევნილებს.
29 მოვლენ აღმოსავლეთიდან და დასავლეთიდან, ჩრდილოე-
თიდან და სამხრეთიდან, და ინახად დასხდებიან ღვთის სასუ-
ფეველში. დაბ.28,14. ეს.2,3;49,6;60,3. მალ.1,11.
30 და აჰა, არიან უკანასკნელნი, რომელნიც პირველნი იქნე-
ბიან, და არიან პირველნი, რომელნიც უკანასკნელნი იქნებიან."

მათ.19,30. მარ.10,31. საქ.10,45;28,28.

## იესოს პასუხი ჰეროდეს

31 ამ დროს მოვიდა ზოგი ფარისეველთაგანი და უთხრა:
„წადი, გაეცალე აქაურობას, რადგან ჰეროდეს შენი მოკვლა
უნდა."
32 მან უთხრა მათ: „წადით და უთხარით იმ მელას: აჰა,
ვდევნი ეშმაკებს და ვკურნავ დღესა და ხვალ, მესამე დღეს კი
დავასრულებ.
33 მაგრამ მე უნდა ვიარო დღეს, ხვალ და ზეგ, ვინაიდან არ
იქნება, რომ წინასწარმეტყველი იერუსალიმის გარეთ დაი-
ღუპოს!

## იერუსალიმო! იერუსალიმო!

34 „იერუსალიმო, იერუსალიმო, დამხოცველო წინასწარმე-
ტყველთა და ჩამქოლავო შენთან მოვლინებულთა! რამდენჯერ
მინდოდა შენი შვილების შეკრება, როგორც ფრინველი კრებს
ფრთებქვეშ თავის ბარტყებს, მაგრამ თქვენ არ ისურვეთ.

მათ.23,37.

35 აჰა, სახლი ოხრად გრჩებათ. გეუბნებით: ვეღარ მიხილავთ
ამიერიდან, ვიდრე არ იტყვით: 'კურთხეულია უფლის სახელით
მომავალი!'"

# თ ა ვ ი 14

## განკურნება შაბათს

1 **მოხდა** ისე, რომ შაბათს იგი პურის საჭმელად მივიდა
ფარისეველთა ერთ-ერთ მთავართან, ისინი კი უთვალთვალებდნენ
მას.
2 და აჰა, მის წინაშე წარდგა ერთი კაცი, წყალმანკით დაა-
ვადებული.

3 ამჯერად იესომ ჰკითხა რჯულის მცოდნეებსა და ფარისევ-
ლებს: „შეიძლება თუ არა მკურნალობა შაბათს?“
4 ისინი დუმდნენ. მაშინ შეეხო მას, განკურნა და გაუშვა.
5 მათ კი უთხრა: „რომელიმე თქვენგანს ვირი ან ხარი რომ
ჩაუვარდეს ჭაში, განა იმ წამსვე არ ამოიყვანს, შაბათი დღეც
რომ იყოს?“
6 ვერ შეძლეს ამაზე პასუხის მიცემა.

## საწყლების მოწვევა ნადიმზე

7 რაკი შეამჩნია, რომ მოწვეულნი წინა ადგილებს
ირჩევდნენ, უთხრა მათ იგავი:
8 „თუ ვინმემ ქორწილში მოგიწვიოს, ნუ დაჯდები წინა
ადგილზე, რადგან შეიძლება შენზე უფრო საპატიო სხვა
ჰყავდეს მას მოწვეული. იგ.25,6.
9 რომ არ მოვიდეს შენი და მისი მასპინძელი და არ
გითხრას: 'დაუთმე ამას ადგილი!' მაშინ შერცხვენილმა უნდა
დაიკავო უკანასკნელი ადგილი.
10 ხოლო როდესაც მოგიწვევენ, მიდი და დაჯექ უკანასკნელ
ადგილზე, რომ მოვიდეს შენი მასპინძელი და გითხრას: 'მეგო-
ბარო, გადაბრძანდი უფრო მაღლა!' მაშინ გექნება მეტი დიდება
ყოველი თანამეინახის წინაშე.
11 ვინაიდან ყველა, ვინც თავს აიმაღლებს, დამდაბლდება, და
ვინც თავს დაიმდაბლებს – ამაღლდება.“ მათ.23,12. ლუკ.18,14.
12 თავის მასპინძელსაც უთხრა: „როდესაც სადილს ან
ვახშამს გამართავ, ნუ მოიწვევ შენს მეგობრებს, ნურც შენს
ძმებს, ნურც შენს ნათესავებს, ნურც მდიდარ მეზობლებს, რათა
მერე იმათაც არ მიგიწვიონ და არ მიიღო სამაგიერო. იგ.3,27-28.
13 არამედ, როცა ლხინს გამართავ, მოიწვიე გლახაკნი, ხეი-
ბრები, კოჭლები და ბრმები.
14 ნეტარი იქნები, რადგან მათ არაფერი აქვთ, შენ რომ
მოგიზღონ. ამიტომ შენ მართალთა აღდგომისას მოგეზღვება.“
15 ეს რომ გაიგონა ერთმა მასთან მჯდომმა, უთხრა მას:
„ნეტარია, ვინც ჭამს პურს ღვთის სასუფეველში.“

## მომზადება დიდი ვახშმისა და მოწვეულების უარი

16 მან კი უთხრა: „ერთმა კაცმა დიდი ვახშამი გამართა და
ბევრი მოიწვია. იგ.9,2. მათ.22,2. გამოცხ.19,9.
17 სერობის დრომ რომ მოაწია, გაგზავნა თავისი მონა, რათა
წვეულთათვის ეთქვა: მობრძანდით, ყველაფერი მზად არისო.
18 ყველამ ერთხმად დაიწყო მობოდიშება. პირველმა თქვა:
ყანა ვიყიდე და მის სანახავად უნდა წავიდე, გთხოვ, მაპატიოო.
19 მეორემ უთხრა: ხუთი უღელი ხარი ვიყიდე და მათ გამო-
საცდელად მივდივარ, გთხოვ, მაპატიოო.

20 მესამემ უთხრა: ცოლი შევირთე და ამის გამო არ შემი-
ძლია მოსვლაო.
21 დაბრუნდა მონა უკან და აუწყა ეს თავის ბატონს. გან-
რისხდა მაშინ მასპინძელი და უთხრა თავის მონას: 'გადი
სასწრაფოდ, ქალაქის ქუჩებსა და შესახვევებში, მომიყვანე
გლახაკნი, ხეიბრები, ბრმები და კოჭლები.' მათ.5,3. 1კორ.1,27-28.
22 უთხრა მონამ: 'ბატონო, აღსრულებულია რაც ბრძანე, და
კიდევ დარჩა ადგილი.'
23 ბატონმა უთხრა მონას: 'გადი გზებზე და ორღობეებში,
დაიყოლიე ისინი, რომ მოვიდნენ, რათა აივსოს ჩემი სახლი;
24 რადგან გეუბნებით: ვერავინ იმ წვეულთაგან ვერ იგემებს
ჩემს ვახშამს!'" მათ.22,8.

## საკუთარი ჯვრის ტარება.

25 დიდძალი ხალხი მივიდა მასთან, და ის მიუბრუნდა მათ და
უთხრა:
26 „თუ ვინმე მოვა ჩემთან და არ მოიძულებს თავის მამას და
დედას, ცოლსა და შვილებს, ძმებსა და დებს, საკუთარ სულსაც
კი, იგი ვერ გახდება ჩემი მოწაფე.
27 ვინც არ აიღებს თავის ჯვარს და ისე არ გამომყვება, ვერ
გახდება ჩემი მოწაფე. მათ.10,37.38;16,24. მარ.8,34. ლუკ.9,23. 2ტიმ.3,12.
28 რადგან რომელიმე თქვენგანმა რომ კოშკის აშენება მოი-
სურვოს, განა თავდაპირველად არ დაჯდება და არ გამოთვლის
იმ ფასს, რაც მის დასამთავრებლად იქნება საჭირო?
29 რადგან საძირკველს თუ ჩაყრის და ვერ დაამთავრებს,
ყველა, ვინც დაინახავს, დაცინვას დაუწყებს,
30 და იტყვის: ამ კაცმა შენება დაიწყო და ვეღარ დაამთავრაო.
31 ანდა, რომელი მეფეა, რომ მეორე მეფის წინააღმდეგ ომის
განმზრახველი ჯერ სათათბიროდ არ დაჯდეს, შეუძლია თუ არა
ათი ათასით დაუხვდეს ოცი ათას მომხვდურს?
32 თუ არა და, ვიდრე ჯერ კიდევ შორს არის იგი, ელჩობას
მიუგზავნის, და ზავსა სთხოვს.
33 ასევეა ყოველი თქვენგანი. ვინც უარს არ იტყვის ყველა-
ფერზე, რაც გააჩნია, ვერ შეძლებს, ჩემ მოწაფედ ყოფნას.
34 მარილი კარგია, მაგრამ, თუ მარილი განქარდა რითი
დამარილდეს? მათ.5,13. მარ.9,50.
35 არც მიწისთვის გამოდგება, არც ნაკელისთვის, ამიტომ
შორს გადაყრიან. ვისაც ყურები აქვს მოსასმენად, ისმინოს!"

# თ ა ვ ი 15

## დაკარგულ ცხვარზე

1 **ყველა** მებაჟე და ცოდვილი მიუახლოვდა მას და უსმენდა.

2 ფარისეველნი და მწიგნობარნი ბუზღუნებდნენ და ამბობდნენ: ცოდვილებს ღებულობს და მათთან ჭამსო.
3 მან კი უთხრა მათ იგავი:
4 „რომელიმე თქვენგანს რომ ასი ცხვარი ჰყავდეს და ერთი დაეკარგოს, განა არ დატოვებს ოთხმოცდაცხრამეტს უდაბნოში და არ წავა დაკარგულის საძებრად, ვიდრე არ იპოვის? მათ.18.12.
5 რომ იპოვის, სიხარულით მხრებზე შეისვამს.
6 შინ რომ დაბრუნდება, დაუძახებს მეგობრებს, მეზობლებს და ეტყვის: თქვენც იხარეთ ჩემთან ერთად, დაკარგული ცხვარი ვიპოვეო.
7 თქვენ გეუბნებით: რომ ასევე უფრო მეტი სიხარული იქნება ზეცაში ერთი ცოდვილის გამო, რომელმაც მოინანია, ვიდრე იმ ოთხმოცდაცხრამეტი მართლის გამო, რომელთაც მონანიება არ სჭირდებათ.

## დაკარგულ შვილზე

8 „ანდა დედაკაცი, რომელსაც ათი დრაქმა აქვს, ერთი დრაქმა რომ დაეკარგოს, განა არ აანთებს სანთელს და არ გამოგვის სახლს და გულმოდგინედ არ დაუწყებს ძებნას, ვიდრე არ იპოვის?
9 როცა იპოვის, დაუძახებს დობილებს და მეზობლებს და ეტყვის: ჩემთან ერთად იხარეთ, ვინაიდან ვიპოვე დაკარგული დრაქმაო.
10 თქვენ გეუბნებით: ასევე იქნება სიხარული ღვთის ანგელოზებთან ერთი მონანიე ცოდვილის გამო.“

## დაკარგულ ძეზე

11 კიდევ თქვა: „ერთ კაცს ორი ვაჟი ჰყავდა.
12 უმცროსმა ვაჟმა უთხრა მამას: ‘მომეცი ჩემი კუთვნილი წილი ქონებისა.’ და გაუყო მათ მამამ ქონება.
13 რამდენიმე დღის შემდეგ უმცროსმა ვაჟმა მოაგროვა ყველაფერი, წავიდა შორეულ ქვეყანაში და გაფლანგა თავისი ქონება თავაშვებული ცხოვრებით.
14 როცა ყველაფერი შემოეხარჯა, იმ ქვეყანაში დიდი შიმშილობა ჩამოვარდა, და მას გაუჭირდა.
15 წავიდა და იმ ქვეყნის ერთ მცხოვრებს მიეკედლა, რომელმაც თავის მინდვრებში გაგზავნა ღორების საძოვებლად.
16 ენატრებოდა, მუცელი იმ რკოთი ამოეყორა, რომელსაც ღორები ჭამდნენ. არავინ არაფერს აძლევდა.
17 როცა გონს მოეგო, თქვა: ‘მამაჩემთან რამდენ მოჯამაგირეს პური თავსაყრელი აქვს, მე კი შიმშილით ვკვდები.
18 ავდგები, წავალ მამაჩემთან და ვეტყვი: მამაო, შევცოდე ზეცის მიმართ და შენს წინაშე,

19 ღირსი აღარა ვარ, რომ შენს ძედ ვიწოდებოდე. მიმიღე
როგორც ერთი შენი მოჯამაგირეთაგანი!'
20 ადგა და წავიდა თავის მამასთან. როცა ჯერ კიდევ შორს
იყო, მამამ დაინახა და შეებრალა. გაიქცა, კისერზე შემოეხვია
და დაკოცნა.
21 ვაჟმა კი უთხრა: 'მამა! შევცოდე ზეცის მიმართ და შენს
წინაშე. ღირსი აღარა ვარ, რომ შენს ძედ ვიწოდებოდე.'
22 მამამ უთხრა თავის მონებს: 'მოუტანეთ საუკეთესო სამო-
სელი და ჩააცვით, გაუკეთეთ ბეჭედი ხელზე და სანდლები
ჩააცვით ფეხებზე.
23 მოიყვანეთ ნასუქალი ხბო და დაკალით. ვჭამოთ და ვიმხია-
რულოთ.
24 ვინაიდან ეს ჩემი ვაჟი მკვდარი იყო და გაცოცხლდა,
დაკარგული იყო და გამოჩნდა.' და დაიწყეს მხიარულება.

ეფეს.2,1;5,14. კოლ.2,13. გამოცხ.3,1.

25 უფროსი ვაჟი კი მინდორში იმყოფებოდა. რომ დაბრუნდა
და სახლს მიუახლოვდა, სიმღერისა და ცეკვა-თამაშის ხმა
შემოესმა.
26 დაუძახა ერთ მსახურთაგანს და ჰკითხა: 'ეს რა ამბავია?'
27 მან უთხრა: 'შენი ძმა მოვიდა და მამაშენმა ნასუქალი ხბო
დაკლა, რაკი მრთელი დაუბრუნდა.'
28 ის კი გაბრაზდა და შესვლა აღარ უნდოდა. მამამისი გამო-
ვიდა და თხოვდა.
29 მან კი პასუხად უთხრა მამას: 'აგერ, რამდენი წელია
გემსახურები, არასოდეს შენს ბრძანებას არ გადავსულვარ და
ერთხელაც არ მოგიცია ციკანი, რომ ჩემს მეგობრებთან მემხი-
არულა.
30 ხოლო, როცა მოვიდა ეს შენი ვაჟი, რომელმაც თავისი
ქონება მეძავებთან გაფლანგა, ნასუქალი ხბო დაუკალი.'
31 მან კი უთხრა: 'შვილო, შენ მუდამ ჩემთან ხარ და, რაც
კი რამ გამაჩნია, შენია.
32 მაგრამ უნდა ვხარობდეთ და ვმხიარულობდეთ, ვინაიდან
შენი ძმა მკვდარი იყო და გაცოცხლდა, დაკარგული იყო და
გამოჩნდა.'"

## თ ა ვ ი 16

### ორგულ განმგებელზე

1 **მოწაფეებსაც** უთხრა: „იყო ერთი მდიდარი კაცი და
ჰყავდა განმგებელი რომელზეც ამბავი მიუტანეს, რომ მის ქონე-
ბას ანიავებდა.
2 დაიბარა და უთხრა: 'ეს რა მესმის შენზე? ჩამაბარე შენი
განმგებლობის ანგარიში, ვინაიდან განმგებელი ველარ იქნები.'

3 განმგეს ულმა თქვა თავისთვის: 'როგორ მოვიქცე? ჩემი
ბატონი მართმევს განმგებლობას. ბარვა არ შემიძლია, მათხოვ-
რობის მრცხვენია.
4 ვიცი, როგორ უნდა მოვიქცე, რომ მიმიღონ თავიანთ სახ-
ლებში, როცა მნეობას ჩამომაშორებენ.'
5 დაიბარა თავისი ბატონის ყველა მოვალე. პირველს უთხრა:
'რამდენი გმართებს ჩემი ბატონისა?'
6 მან თქვა: 'ასი საწყაო ზეთი.' უთხრა მას: 'აიღე შენი
საბუთი, დაჯექი სასწრაფოდ და დაწერე: ორმოცდაათი.'
7 მერე სხვას ჰკითხა: 'შენ რამდენი გმართებს?' მან თქვა:
'ასი კოდი ხორბალი.' მან უთხრა: 'აიღე შენი თამასუქი და
დაწერე: ოთხმოცი.'
8 შეაქო ბატონმა უსამართლო განმგებელი ხერხიანად რომ
მოიქცა. ვინაიდან ამ წუთისოფლის შვილები ნათლის შვილებზე
მოხერხებულნი არიან თავიანთი მოდგმით.
9 მეც გეუბნებით თქვენ: შეიძინეთ მეგობრები უსამართლო-
ბის მამონისგან, რომ, როცა გაღარიბდებით, მიგიღონ მარადიულ
სავანეში. მათ.6,19;19,21.
10 მცირედში ერთგული ბევრშიც ერთგულია; ხოლო ვინც
მცირედშიც უსამართლოა, ბევრშიც უსამართლოა. მათ.25,21.
11 ჰოდა, თუ უსამართლო მამონაში ერთგულნი არ იყავით,
ჭეშმარიტს ვინ განდობთ?
12 და თუ სხვისაში არ იყავით ერთგულნი, თქვენსას ვინ
მოგცემთ?
13 არც ერთ მსახურს არ შეუძლია ორ ბატონს ემსახუროს: ან
ერთი უნდა სძულდეს და მეორე უყვარდეს; ანდა იმ ერთს
შეეთვისოს და მეორე დაამციროს. ვერ შეძლებთ ღმერთსაც
ემსახუროთ და მამონასაც!" მათ.6,24.
14 ყოველივე ეს ესმოდათ ფარისევლებსაც, რომლებიც ვერცხ-
ლის მოყვარულნი იყვნენ, და დასცინოდნენ მას. 1ტიმ.6,10.
15 უთხრა მათ: „თქვენს თავს იმართლებთ ადამიანთა წინაშე,
მაგრამ ღმერთმა იცის თქვენი გული, ვინაიდან, რაც კაცთა შორის
ამაღლებულია, ღვთის წინაშე სისაძაგლეა. 1მფ.16,7. იერ.1,20.
16 რჯული და წინასწარმეტყველნი იოანემდე იყო; მას
შემდეგ ღვთის სასუფეველი იხარება და ძალით შედის ყველა
მასში. მათ.11,12.
17 უმალ ცა და მიწა გადაივლის, ვიდრე ერთი წერტილი ამო-
ვარდება რჯულიდან. ეს.40,48.
18 ყოველი, ვინც თავის ცოლს გაუშვებს და სხვას შეირთავს,
მრუშობს, და, ვინც ქმრის მიერ გაშვებულს შეირთავს, მრუ-
შობს. 2შჯ.24,1. მათ.19,9.

## მდიდარი და ლაზარე

19 „იყო ერთი მდიდარი კაცი, ძოწეულსა და ბისონს
იცვამდა, ყოველდღე დიდებულად ნადიმობდა.

20 ასევე იყო ერთი გლახაკი, სახელად ლაზარე, რომელიც მის
ჭიშკართან იწვა, ერთიანად დაწყლულებული.
21 ენატრებოდა მდიდრის სუფრიდან გადმოცვენილი ნამცე-
ცებით გაძღომა. ძაღლები მოდიოდნენ და წყლულებს ულოკა-
ვდნენ.
22 მოკვდა ის გლახაკი და ანგელოზებმა მიიყვანეს აბრაამის
წიაღში. მდიდარიც მოკვდა და დამარხეს.
23 და ჯოჯოხეთში, ტანჯვა-წამებაში მყოფმა, აახილა თვა-
ლები და დაინახა შორიდან აბრაამი და ლაზარეც მის წიაღში.
24 შესძახა და თქვა: 'მამაო აბრაამ, შემიწყალე და მომივ-
ლინე ლაზარე, რომ დაისველოს თავისი თითის წვერი წყალში
და ენა გამიგრილოს, ვინაიდან ვიტანჯები ამ ალში.'
25 მაგრამ აბრაამმა უთხრა: 'შვილო, გაიხსენე, რომ უკვე
მიიღე შენს სიცოცხლეში სიკეთე და ლაზარემ კი – სიავე. ახლა
ის აქ ნუგეშცემულია, შენ კი იტანჯები.' იობ.21,7.13.
26 ყოველივე ამის გარდა ჩვენსა და თქვენს შორის დიდი
უფსკრულია დამყარებული, ისე რომ, აქედან თქვენსკენ გადმო-
სვლის მსურველები ვერც ჩვენგან თქვენსკენ გადმოვლენ და
ვერც თქვენგან ჩვენსკენ.'
27 მაშინ მან უთხრა: 'რაკი ასეა, გეხვეწები, მამაო, მიავლინე
ეგ მამაჩემის სახლში.
28 ვინაიდან ხუთი ძმა მყავს, რათა მათ დაუმოწმოს, რომ არ
მოხვდნენ ამ სატანჯველ ადგილას.'
29 უთხრა მას აბრაამმა: 'მათ ჰყავთ მოსე და წინასწარმე-
ტყველნი. მათ უსმინონ.' იოან.5,39.45.
30 მან კი თქვა: 'არა მამაო აბრაამ, თუ ვინმე მკვდართაგანი
მივა მათთან, მოინანიებენ.'
31 აბრაამმა უთხრა მას: 'თუ მოსესა და წინასწარმეტყველთ
არ მოუსმენენ, მკვდრეთითაც რომ აღდგეს ვინმე, არ ირწმუ-
ნებენ.'"

## თ ა ვ ი 17

### ცდუნება, მიტევება, რწმენა და მორჩილება

1 **იესომ** უთხრა თავის მოწაფეებს: „შეუძლებელია არ მოვი-
დეს ცდუნებები, მაგრამ ვაი მას, ვისი მეშვეობითაც მოვა.
მათ.18,6. მარ.9,42.
2 მისთვის უმჯობესი იქნებოდა წისქვილის ქვა დაეკიდათ
კისერზე და ზღვაში გადაეგდოთ, ვიდრე ერთი ამ მცირეთაგანი
ეცდუნებინა.
3 ფრთხილად იყავით: თუ შენმა ძმამ შეგცოდოს, გაუწყერი
მას; თუ მოინანიოს, მიუტევე. ლევ.19,17. მათ.18,15. იაკ.5,19.
4 დღეში შვიდჯერ რომ შეგცოდოს და შვიდჯერვე მოიქცეს
და გითხრას, ვინანიებო, მიუტევე."

5 უთხრეს მოციქულებმა უფალს: „მოგვიმატე რწმენა."
6 უფალმა უთხრა მათ: „მდოგვის მარცვლისოდენა რწმენა
რომ გქონდეთ და უთხრათ ამ ლეღვის ხეს: აღმოიფხვერი
მანდედან და ზღვაში გადაინერგეო, გაგიგონებდათ.
მათ.17.20;21,21. მარ.11.23.
7 რომელიმე თქვენგანს მონა რომ ჰყავდეს – მხვნელი ანდა
მწყემსი, მინდვრიდან დაბრუნებისას ნუთუ ეტყვის: წადი
ჩქარა, სუფრას მიუჯექიო?
8 განა არ ეტყვის: მომიმზადე ვახშამი და სარტყელშემო-
რტყმული მემსახურე, ვიდრე ვჭამ და ვსვამ, მერე კი შენც ჭამე
და სვიო.
9 ნუთუ მადლობას ეტყვის მონას იმისათვის, რომ მისი
ბრძანება შეასრულა? არა მგონია.
10 ასევე თქვენც, როცა შეასრულებთ ყველაფერს, რაც ნაბრ-
ძანები გქონდათ, თქვით: უსარგებლო მონები ვართ, ვინაიდან
გავაკეთეთ ის, რაც უნდა გაგვეკეთებინა." იობ.22,3:35,7. 1კორ.9,16.

## მადლიერი სამარიელი და ცხრა უმადური

11 მოხდა ისე, რომ იერუსალიმს მიმავალმა სამარიასა და
გალილეას შორის გაიარა. იოან.4,4.
12 ერთ სოფელში რომ შედიოდა, ათი კეთროვანი კაცი შემო-
ხვდა, რომლებიც შორიახლოს გაჩერდნენ. ლევ.13,46.
13 ხმა აღიმაღლეს და ამბობდნენ: „შეგვიწყალე, იესო
მოძღვარო!"
14 ისინი რომ დაინახა, უთხრა: „წადით, ეჩვენეთ მღვდლებს."
როგორც კი წავიდნენ, განიწმიდნენ.
ლევ.14.2. მათ.8.4. მარ.1,44. ლუკ.5,14.
15 ერთი მათგანი, რომ დაინახა განვიკურნეო, მობრუნდა და
მაღალი ხმით ადიდებდა ღმერთს.
16 პირქვე დაემხო მის ფერხთით და მადლი შესწირა. ის
კაცი სამარიელი იყო.
17 მაშინ იესომ თქვა: „ნუთუ ათივენი არ განიწმიდნენ?
ცხრანი სადღა არიან?
18 როგორ მოხდა, რომ უცხოტომელის გარდა არავინ დაბრუნდა
ღვთის სადიდებლად?"
19 მას უთხრა: „ადექი და წადი! შენმა რწმენამ გიხსნა."

## იმ დღეს, როდესაც კაცის ძე გამოჩნდება

20 ჰკითხეს მას ფარისევლებმა: „როდის მოვა ღვთის სასუ-
ფეველი?" უპასუხა მათ: „ღვთის სასუფეველი არ მოვა თვალსა-
ჩინოდ.
21 არც იტყვიან: აგერ აქ არის, ან: აგერ იქ არისო. ვინაი-
დან, აჰა, თვითონ თქვენშია ღვთის სასუფეველი."

22 მოწაფეებს უთხრა: „დადგება დღეები, როცა ინატრებთ,
თუნდაც ერთი დღით იხილოთ კაცის ძე და ვერ იხილავთ.
23 გეტყვიან: აგერ აქ არის, ან: აგერ იქ არისო, ნუ წახვალთ
და ნუ გაედევნებით. მათ.24,23. მარ.13.21.
24 ვინაიდან, როგორც ელვა ელავს ცის ერთი კიდიდან და
ანათებს მეორე კიდემდე, ასევე იქნება კაცის ძე თავის დღეს.
25 ოღონდ თავდაპირველად მისი ხვედრია მრავალი ტანჯვის
ატანა და უარყოფა ამ მოდგმის მიერ. მათ.16,21;17,22;20,18. მარ.8,31.
26 და როგორც ნოეს დღეებში იყო, ასევე იქნება კაცის ძის
დღეებშიც: დაბ.7,7. მათ.24,37. 1პეტ.3,20.
27 ჭამდნენ, სვამდნენ, ცოლს ირთავდნენ, თხოვდებოდნენ იმ
დღემდე, ვიდრე ნოე კიდობანში შევიდოდა. მერე მოვიდა
წარღვნა და ყველა დაღუპა.
28 ისევე, როგორც ლოტის დროს იყო: ჭამდნენ, სვამდნენ,
ყიდდნენ, ყიდულობდნენ, რგავდნენ და აშენებდნენ. დაბ,19.14.24.
29 ხოლო იმ დღეს, როცა ლოტი სოდომიდან გავიდა,
ცეცხლმა და გოგირდმა იწვიმა ზეციდან და ყველა დაღუპა.
30 ასევე იქნება იმ დღესაც, როცა კაცის ძე გამოჩნდება.
31 იმ დღეს ვინც ერდოზე იქნება, ხოლო მისი ნივთები –
სახლში, ნუ ჩამოვა ასაღებად; ვინც ყანაში იქნება, უკან ნუ
დაბრუნდება.
32 გაიხსენეთ ლოტის ცოლი. დაბ.19,26.
33 ვინც ცდილობს თავისი სული შეინარჩუნოს, დაღუპავს
მას; ხოლო ვინც დაღუპავს თავის სულს, შეინარჩუნებს მას.
მათ.10,39. მარ.8,35. ლუკ.9,24. იოან.12,25.
34 თქვენ გეუბნებით: იმ ღამეს ორნი იქნებიან ერთ
საწოლზე: ერთს წაიყვანენ და მეორე დარჩება.
35 ორნი დაფქვავენ ერთად: ერთს წაიყვანენ, მეორე დარჩება.
მათ.24,41.
36 ორნი იქნებიან ყანაში: ერთს წაიყვანენ, მეორე დარჩება."
37 პასუხად უთხრეს მას: „სად უფალო?" ხოლო მან უპასუხა:
„სადაც ლეშია, ორბებიც იქვე მოგროვდებიან." მათ.24.28.

## თ ა ვ ი 18

### უსამართლო მსაჯულზე

1 **უთხრა** მათ კიდევ იგავი იმის შესახებ, რომ ყოველთვის
უნდა ილოცონ და არ მობეზრდეთ. რომ.12,12. ეფეს.6,18. 1თეს.5,17.
2 თქვა: „ერთ ქალაქში იყო ერთი მსაჯული, ღვთისა არ
ეშინოდა და ხალხისა არ რცხვენოდა.
3 იმავე ქალაქში ცხოვრობდა ერთი ქვრივი. მივიდა მასთან
და უთხრა: 'დამიცავი ჩემი მოქიშპისაგან.'
4 დიდხანს უარობდა. მერე თავისთვის თქვა: 'მართალია,
ღვთისა არ მეშინია და ხალხისა არ მრცხვენია,

5 მაგრამ, რაკი ეს ქვრივი მოსვენებას არ მაძლევს, დავიცავ, რომ აღარ მოვიდეს და თავი არ მომაბეზროს.’“

6 თქვა უფალმა: „გესმით, რას ამბობს უსამართლო მსაჯული?

7 განა ღმერთი არ დაიცავს თავის რჩეულთ, რომელნიც დღედაღამე მას შეჰღაღადებენ, და არ იქნება სულგრძელი მათდამი? ფსალ.9.19. ლუკ.11,9. გამოცხ.6.10.

8 თქვენ გეუბნებით: მალე დაიცავს მათ. მაგრამ, როდესაც კაცის ძე მოვა, ჰპოვებს ნეტა დედამიწაზე რწმენას?“

9 ზოგიერთებს, ვისაც სჯეროდათ, რომ მართალნი იყვნენ, სხვებს კი ამცირებდნენ, უთხრა ეს იგავი: ლუკ.16,15.

10 „ორი კაცი შევიდა ტაძარში სალოცავად – ერთი ფარისეველი და მეორე მებაჟე.

11 ფარისეველი იდგა და თავისთვის ლოცულობდა: ‘გმადლობ, შენ, ღმერთო, რომ არა ვარ, როგორც სხვა ადამიანები არიან – მძარცველები, უსამართლონი, მრუშნი, ან როგორც ეს მებაჟეა. ეს.58,3. გამოცხ.3,17.

12 კვირაში ორჯერ ვმარხულობ და მეათედს ვაძლევ ყოველი ჩემი შენაძენიდან.’

13 ხოლო მებაჟე მოშორებით იდგა და ვერც კი ბედავდა, რომ ცისკენ მიეპყრო თვალი, მკერდში მჯიღს იცემდა და ამბობდა: ‘ღმერთო, შემიწყალე მე, ცოდვილი.’

14 თქვენ გეუბნებით: ეს უფრო გამართლებული წავიდა შინ, ვიდრე იგი, ვინაიდან ყველა, ვინც თავს აიმაღლებს, დამდაბლდება, და ვინც თავს დაიმდაბლებს, ამაღლდება.“ იობ.22,29. იგ.29,23. მათ.23,12. ლუკ.14,11.

## ბავშვები მოვიდნენ ჩემთან

15 მოუყვანეს მას ყრმებიც, რომ შეხებოდა მათ. ეს რომ მოწაფეებმა დაინახეს, კიცხვა დაუწყეს. მათ.19,13. მარ.10,13.

16 მაგრამ იესომ მოიხმო ისინი თავისთან და თქვა: „გამოუშვით ბავშვები და ხელს ნუ უშლით ჩემთან მოსვლას, ვინაიდან მაგათნაირებისაა ღვთის სასუფეველი. მათ.18,3;19,14. 1პეტ.2,2. 1კორ.14,20.

17 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ვინც ისე არ მიიღებს ღვთის სასუფეველს, როგორც ბავშვი, ვერ შევა შიგ.“

## მთავრის შეკითხვა

18 ჰკითხა მას ერთმა მთავართაგანმა: „კეთილო მოძღვარო, რა ვქნა, რომ საუკუნო სიცოცხლე დავიმკვიდრო?“ მათ.19,16. მარ.10,17.

19 ხოლო იესომ უთხრა მას: „რატომ მიწოდებ მე კეთილს? არავინ არის კეთილი, გარდა ერთი ღვთისა.

20 იცი მცნებანი: არ იმრუშო, არ მოკლა, არ მოიპარო, არ

იყო ცრუმოწმე, პატივი ეცი შენს მამას და დედას.“
გამოს.20,12-16. 2შჯ.5,17.
21 მან თქვა: „ყოველივე ამას ჩემი სიჭაბუკიდანვე ვიცავდი.“
22 ეს რომ მოისმინა, იესომ უთხრა: „ერთიღა გაკლია: რაც
გაქვს, ყველაფერი გაყიდე და მიეცი ღარიბებს, და გექნება
საუნჯე ზეცაში. მოდი და გამომყევი.“ 1ტიმ.6,18-19.
23 ამის გაგონებაზე იგი დაღონდა, ვინაიდან მდიდარი იყო
ძალიან.
24 იესომ შეხედა მას და თქვა: „რაოდენ ძნელია სიმდიდრის
მქონეთა შესვლა ღვთის სასუფეველში.
იგ.11,28. მათ.19,23. მარ.10,23. 1ტიმ.6,9-10.
25 ვინაიდან უმალ აქლემი გაძვრება ნემსის ყუნწში, ვიდრე
მდიდარი შევა ღვთის სასუფეველში.“
26 მსმენელებმა თქვეს: „ვიღას შეუძლია გადარჩენა?“
27 მან თქვა: „კაცთათვის შეუძლებელი ღვთისთვის შესაძლე-
ბელია.“
28 პეტრემ უთხრა მას: „აჰა, ჩვენ ყოველივე მივატოვეთ და
გამოგყევით შენ.“ მათ.19,27. მარ.10,28.
29 იესომ კი უთხრა მათ: „ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ:
არავინ არის, რომ ღვთის სასუფევლის გულისათვის დატოვოს
სახლი, ან ცოლი, ან მშობლები, ან ძმები, ან შვილები,
30 და ახლავე არ მიიღოს მრავალგზის მეტი, ხოლო მომა-
ვალში – საუკუნო სიცოცხლე.“

## უწყება იესოს სიკვდილზე

31 წაიყვანა თავისი თორმეტი მოწაფე და უთხრა მათ: „აჰა,
ავდივართ იერუსალიმს და აღსრულდება წინასწარმეტყველთა
ყოველი დაწერილი კაცის ძეზე. ფსალ.21,7. მათ.20,18. მარ.10,33.
32 ვინაიდან წარმართებს გადაეცემა, შეაგინებენ, შეურა-
ცხყოფას მიაყენებენ, შეაფურთხებენ, ეს.53,7.
33 გაშოლტავენ, მოკლავენ და მესამე დღეს აღდგება.“
34 ისინი კი ამით ვერაფერს მიხვდნენ, ვინაიდან ეს სიტყვა
დაფარული იყო მათთვის და ვერ გაიგეს ნათქვამი.

## ბრმის განკურნება

35 იერიხონს რომ მიუახლოვდნენ, ვიღაც ბრმა იჯდა გზაზე
და მოწყალებას ითხოვდა. მათ.20,29. მარ.10,46.
36 გამვლელი ხალხის ხმა გაიგო და იკითხა: „რა ამბავია?“
37 უთხრეს: იესო ნაზარეველი მოდისო.
38 მაშინ მან დაიყვირა: „იესო, დავითის ძეო, შემიწყალე!“
39 წინ მიმავალნი გაუწყრნენ, რომ გაეჩუმებინათ, მაგრამ ის
კიდევ უფრო აყვირდა: „დავითის ძეო, შემიწყალე!“

40 შეჩერდა იესო და ბრძანა, მასთან მოეყვანათ. როცა იგი
მიუახლოვდა, ჰკითხა:
41 „რა გინდა, რომ გაგიკეთო?“ უთხრა: „უფალო, რომ თვალი
ამეხილოს.“
42 ხოლო იესომ უთხრა: „აახილე. შენმა რწმენამ გიხსნა
შენ.“
43 და იმწამსვე აეხილა. მიჰყვებოდა მას და ადიდებდა ღმერთს.
მთელი ხალხი ხედავდა ამას და აქებდა ღმერთს.

# თ ა ვ ი 19

## მებაჟე ზაქე

1 **შევიდა** და გაიარა იერიხონზე.
2 და აჰა, იყო კაცი ვინმე, სახელად ზაქე – მებაჟეთა
უფროსი და მდიდარი.
3 სურდა მას იესოს ხილვა, რომ გაეგო, ვინ იყო იგი, მაგრამ
ვერ შეძლო ხალხის სიმრავლის გამო, ვინაიდან ტანად დაბალი
იყო.
4 წინ გაიქცა და ლეღვის ხეზე ავიდა, რათა დაენახა, რადგან
იესოს აქეთ უნდა გამოევლო.
5 იმ ადგილას რომ მივიდა, იესომ აიხედა მაღლა და უთხრა:
„ზაქე, ჩამოდი სწრაფად, დღეს შენს სახლში უნდა დავრჩე.“
6 სწრაფად ჩამოვიდა და სიხარულით მიიღო იგი.
7 ვინც კი დაინახა, ყველანი ბუზღუნს მოჰყვნენ და ამბობდნენ: ცოდვილ კაცთან შევიდაო.
8 ზაქე წამოდგა და უთხრა უფალს: „აჰა, უფალო, ჩემი
ქონების ნახევარს ღარიბებს მივცემ და, თუ ვინმესთვის რამე
გამომიძალავს, ოთხმაგად მივაგებ.“ გამოს.22.1.
9 იესომ უთხრა მას: „დღეს მოხდა ამ სახლის ხსნა, რაკი
ისიც აბრაამის ძეა.
10 ვინაიდან კაცის ძე მოვიდა დაკარგულის მოსაძებნად და
სახსნელად.“ მათ.18.11.

## იგავი მნაზე

11 როცა ისინი ისმენდნენ ამას, მან დაურთო იგავი, რადგან
ახლოს იყო იერუსალიმთან და მათ ეგონათ, უცბად გამოჩნდებოდა ღვთის სასუფეველი.
12 ამის გამო თქვა: „ერთი კეთილშობილი კაცი წავიდა
შორეულ ქვეყანაში, რომ მეფობა მიეღო და უკან დაბრუნებულიყო. მათ.25.14.
13 დაუძახა თავის ათ მონას, მისცა ათი მნა და უთხრა:
ვიდრე დავბრუნდებოდე, ივაჭრეთო.

14 მაგრამ მის მოქალაქეებს სძულდათ იგი და უკან ელჩობა
დაადევნეს და დაიძახეს: 'არა გვსურს, რომ მაგან იმეფოს
ჩვენზე'.
15 როცა მეფობა მიიღო და უკან დაბრუნდა, ბრძანა მისთვის
მოეგვარათ ის მონები, რომლებსაც ვერცხლი მისცა, რათა
გაეგო, ვინ რა ივაჭრა.
16 მოვიდა პირველი და უთხრა: 'ბატონო, შენმა მნამ ათი
მინა მოიგო'.
17 უთხრა მას: 'კარგი, კეთილო მონავ, რაკი მცირედზე
ერთგული იყავი, ათ ქალაქზე გქონდეს ხელმწიფება'. ლუკ.16,10.
18 მოვიდა მეორე და უთხრა: 'ბატონო, შენმა მინამ ხუთი მნა
მოიტანა'.
19 იმასაც უთხრა: 'შენც იყავ ხუთ ქალაქზე'.
20 მესამე მოვიდა და უთხრა: 'ბატონო, აჰა, შენი მნა,
რომელიც ხელსახოცში მქონდა გამოკრული,
21 ვინაიდან შემეშინდა, რადგან სასტიკი ხარ: იღებ, რაც არ
დაგიდია და იმკი, რაც არ დაგითესავს'.
22 მან უთხრა: 'შენივე პირით განგიკითხავ ბოროტო მონავ,
იცოდი, რომ სასტიკი კაცი ვარ: ვიღებ, რაც არ დამიდია, და
ვიმკი, რაც არ დამითესია. იობ.15,6. მათ.12,37.
23 აბა, რაღატომ არ გაუშვი ჩემი ვერცხლი ბრუნვაში, რომ
დაბრუნებულს სარგებლითურთ მიმეღო'?
24 და უთხრა იქ მდგომებს: 'წაართვით ამას ერთი მინა და
მიეცით ათი მნის მქონეს'.
25 მათ უთხრეს: 'უფალო, მას ათი მნა აქვს'.
26 გეუბნებით თქვენ, რომ ყოველ მქონეს მიეცემა, ხოლო
უქონელს ისიც წაერთმევა, რაცა აქვს.
მათ.13,12;25,29. მარ.4,25. ლუკ.8,18.
27 ხოლო ჩემი მტრები, რომლებსაც არ სურდათ, რომ მათზე
მემეფა, მომგვარეთ აქ და დახოცეთ ჩემს წინაშე." მათ.22,7.

## ზეიმით შესვლა იერუსალიმში და იესოს განდიდება

28 თქვა ეს და წინ წავიდა იერუსალიმში ასასვლელად.
29 როცა მიუახლოვდა ბეთბაგეს და ბეთანიას, მთას, რომელ-
საც ზეთისხილის მთა ეწოდება, მიავლინა ორი მოწაფე.
მათ.21,1. მარ.11,1.
30 უთხრა მათ: „წადით მეზობელ სოფელში, რომ შეხვალთ,
იპოვით დაბმულ ჩოჩორს, რომელზეც ჯერ კაცი არ მჯდარა,
აუშვით და მოიყვანეთ.
31 თუ ვინმემ გკითხოთ, რატომ ხსნითო, ასე უთხარით:
უფალს სჭირდება-თქო."
32 წავიდნენ წარგზავნილები და იპოვეს, როგორც მან უთხრა.
33 და როცა ჩოჩორს ხსნიდნენ, მისმა პატრონებმა უთხრეს:
„რატომ ხსნით ამ ჩოჩორს?"

34 მათ უპასუხეს: „იმიტომ, რომ უფალს სჭირდება.“
35 მიჰგვარეს იგი იესოს, ტანისამოსი დააფინეს ჩოჩორს და
ზედ შესვეს იესო. მათ.21,7. მარ.11,7. იოან.12,14.
36 როცა იგი მიდიოდა, ხალხი თავის ტანისამოსს გზაზე უფენდა.
37 როცა ზეთისხილის მთის დაღმართს მიუახლოვდა, ყველამ
მრავალრიცხოვან მოწაფეთაგან, სიხარულით იწყო ხმამაღლა
ღვთის ქება-დიდება ყველა სასწაულისათვის, რაც მათ იხილეს.
38 ამბობდნენ: „კურთხეულია უფლის სახელით მომავალი
მეფე! მშვიდობა ცაზე და დიდება მაღალთა შინა!“
ფსალ.117,26. ლუკ.2,14. ეფეს.2,14.
39 ხალხიდან ზოგიერთმა ფარისეველმა უთხრა მას:
„მოძღვარო, გაუწყერი შენს მოწაფეებს.“
40 ხოლო მან მიუგო პასუხად: „თქვენ გეუბნებით, ესენი რომ
დადუმდნენ, ქვები იღაღადებენ.“ ამბ.2,11.

## იესოს ტირილი იერუსალიმზე

41 როცა მიუახლოვდა და დაინახა ქალაქი, ატირდა მის გამო.
42 და თქვა: „ნეტავ ამ დღეს მაინც გცოდნოდა, რაც სამშვი-
დობოა შენთვის, მაგრამ ახლა ეს დაფარულია შენს თვალთაგან.
43 რადგან დაგიდგება დღეები, როცა მტრები შენს წინაა-
ღმდეგ აღმართავენ ზვინულს, შემოგერტყმიან და შეგავიწრო-
ებენ ყოველი მხრიდან. ეს.23,3. იერ.6,6. ეზეკ.21,22. მათ.22,7. ლუკ.21,6.
44 მიწასთან გაგასწორებენ შენ და შენს შვილებს შენში.
ქვას ქვაზე აღარ დატოვებენ შენში, რადგან არ შეიცანი შენი
მონახულების ჟამი.“

## მოვაჭრეთა გამორეკვა

45 შევიდა ტაძარში და დაიწყო მოვაჭრეთა გამორეკვა.
მათ.21,12. მარ.11,15. იოან.2,15.
46 უთხრა მათ: „დაწერილია: ‘ჩემი სახლი სამლოცველო სახლი
უნდა იყოს.’ თქვენ კი ავაზაკთა ბუნაგად აქციეთ იგი.“
3მეფ.8,29. ეს.56,7. იერ.7,11.
47 და ასწავლიდა ყოველდღე ტაძარში. ხოლო მღვდელმთავარნი,
მწიგნობარნი და ერისმთავარნი ცდილობდნენ მის დაღუპვას.
48 მაგრამ ვერაფერი მოიგონეს, რა უნდა ექნათ, რადგან
მთელი ხალხი მოუშორებლად უსმენდა მას.

# თ ა ვ ი 20

## შეკითხვა იესოს ხელმწიფებაზე

1 **მოხდა** ისე, რომ ერთ დღეს, როცა ის ხალხს ასწავლიდა
ტაძარში და ახარებდა, მიუხდნენ მღვდელმთავარნი და მწიგნო-
ბარნი ერთად, მათ.21,23. მარ.11,27.

2 და უთხრეს მას: „გვითხარი, რომელი ხელმწიფებით აკე-
თებ ამას ან ვინ მოგცა შენ ეს ხელმწიფება?“
3 მიუგო მათ პასუხად: „მეც გკითხავთ ერთ სიტყვას და
მითხარით:
4 იოანეს ნათლობა ზეციდან იყო თუ კაცთაგან?“
5 ისინი ერთმანეთში მსჯელობდნენ: „თუ ვიტყვით, რომ
ზეციდანო, იტყვის: მაშ, რაღატომ არ იწამეთ მისი?
6 თუ ვიტყვით კაცთაგან, მთელი ხალხი ჩაგვქოლავს, ვინაი-
დან სჯერათ, რომ იოანე წინასწარმეტყველი იყო.“ მათ.14,5.
7 უპასუხეს: „არ ვიცით საიდან.“
8 იესომ უთხრა მათ: „მეც არ გეტყვით, რომელი ხელმწი-
ფებით ვაკეთებ ამას.“

## იგავი ბოროტ მიწისმუშაკებზე

9 დაუწყო ხალხს ასეთი იგავის მოყოლა: „ერთმა კაცმა გაა-
შენა ვენახი და მიწისმუშაკებს ჩააბარა. თვითონ კი სხვა ქვეყა-
ნაში წავიდა კარგა ხნით. ეს.5,1. იერ.2,21. მათ.21,33. მარ.12,1.
10 როცა დრო მოვიდა, მონა გაუგზავნა მიწისმუშაკებს, რომ
მიეცათ ვენახის ნაყოფთაგან. მაგრამ მიწისმუშაკებმა სცემეს
მას და ხელცარიელი გაუშვეს.
11 კვლავ გაუგზავნა მათ სხვა მონა, მასაც სცემეს, გალანძღეს
და ხელცარიელი გაუშვეს.
12 მერე მესამეც გაგზავნა. დაჭრეს იგი და გააგდეს გარეთ.
13 მაშინ ვენახის პატრონმა თქვა: 'როგორ მოვიქცე? ჩემს
საყვარელ ძეს გავუგზავნი, იქნებ მისი მოერიდოთ.'
14 მაგრამ მიწისმუშაკებმა ის რომ დაინახეს, ერთმანეთში
მოითათბირეს და თქვეს: 'ეს მემკვიდრეა. მოდით, მოვკლათ და
მემკვიდრეობა ჩვენ დაგვრჩება.' ებრ.1,2.
15 გააგდეს ვენახის გარეთ და მოკლეს. რას უზამს მათ ვენა-
ხის პატრონი? ებრ.13,12.
16 მოვა, ამოწყვეტს იმ მიწისმუშაკთ და ვენახს სხვებს ჩააბა-
რებს.“ ვინც მოისმინეს, თქვეს: „ნუმც მოხდება.“
17 მან კი შეხედა მათ და თქვა: „რას ნიშნავს ეს დაწერილი:
'ლოდი, რომელიც მშენებლებმა დაიწუნეს, ქვაკუთხედად იქცა'?
ფსალ.117,22. ეს.28,16. მათ.21,42. მარ.12,10. საქ.4,11. 1პეტ.2,6. რომ.9,33.
18 ყველა, ვინც იმ ლოდზე დაეცემა, დაიმტვრევა. ხოლო
ვისაც ის დაეცემა, გასრესს.“
19 მღვდელმთავარნი და მწიგნობარნი ცდილობდნენ სწორედ
ამ დროს, რომ ხელები დაედოთ მისთვის, მაგრამ ხალხისა
ეშინოდათ, ვინაიდან იცოდნენ, რომ მათზე თქვა ეს იგავი.
20 უთვალთვალებდნენ მას და მიუგზავნეს მსტოვრები, რომ-
ლებიც თავს მართალ ადამიანებად აჩვენებდნენ, რათა სიტყვაში
დაეჭირათ და მთავრობისათვის და განმგებლის ხელმწიფებაში
გადაეცათ. მათ.22,15. მარ.12,13.

### მიეცით კეისრისა კეისარს

21 ჰკითხეს მას: „მოძღვარო, ვიცით, რომ სიმართლეს
ლაპარაკობ და ასწავლი, არავის მიჰკერძებ, არამედ ჭეშმარი-
ტებით ასწავლი ღვთის გზას.
22 შეიძლება თუ არა მივცეთ ხარკი კეისარს?“
23 იგი მიუხვდა მათ მზაკვრობას და უთხრა:
24 „მიჩვენეთ დინარი: ვისია ეს გამოსახულება და წარწერა?“
კეისრისაო, უპასუხეს მათ.
25 უთხრა: „ჰოდა, მიეცით კეისრისა კეისარს და ღვთისა –
ღმერთს.“ მათ.17,27;22,21. რომ.13,7.
26 ვერ შეძლეს მისი სიტყვაში დაჭერა ხალხის წინაშე. გაუ-
კვირდათ მისი პასუხი და დადუმდნენ.

### სადუკეველების შეკითხვა ქორწინებაზე

27 მიუახლოვდა რამდენიმე სადუკეველი, რომლებიც ამბობდნენ,
აღდგომა არ არისო, და ჰკითხეს მას: მათ.22,23. მარ.12,18. საქ.23,8.
28 „მოძღვარო, მოსემ დაგვიწერა: თუ ვინმეს მოუკვდება ძმა,
რომელსაც ცოლი ჰყავდა, მაგრამ უშვილოდ გადაეგო, მისმა ძმამ
შეირთოს მისი ცოლი და აღუდგინოს თესლი თავის ძმას. 2შჯ.25,5.
29 იყვნენ შვიდნი ძმანი. პირველმა შეირთო ცოლი და
მოკვდა უშვილოდ.
30 მეორემაც შეირთო და ისიც უშვილოდ მოკვდა.
31 მესამემაც შეირთო. შვიდთაგან არც ერთს არ დარჩენია
შვილები, და დაიხოცნენ.
32 ბოლოს დედაკაციც მოკვდა.
33 ჰოდა, აღდგომისას, რომელი ერთის ცოლი იქნება? რადგან
შვიდივეს ჰყავდა ცოლად.“
34 იესომ უთხრა მათ: „წუთისოფლის შვილები ირთავენ
ცოლებს და თხოვდებიან.
35 ხოლო, ვინც ღირსნი არიან მოიპოვონ ის საუკუნე და
მკვდრეთით აღდგომა, არც ცოლს ირთავენ, არც თხოვდებიან.
36 ვინაიდან აღარც სიკვდილი შეუძლიათ მათ, რაკი ანგე-
ლოზთა სწორნი და ღვთის ძენი არიან ისინი, აღდგომის ძენი.
37 ხოლო მკვდრები რომ აღდგებიან, ამის შესახებ მოსემაც
მიუთითა მაყვლის ბუჩქზე, როდესაც აბრაამის ღმერთს, ისაკის
ღმერთს და იაკობის ღმერთს უწოდა უფალი.
გამოს.3,6.16. მათ.22,32. მარ.12,26.
38 ხოლო ღმერთი მკვდრებისა კი არა არის, არამედ ცოცხლე-
ბისა, ვინაიდან მისთვის ყველა ცოცხალია.“

### მწიგნობრებმა ვეღარ გაბედეს შეკითხვა

39 ამაზე ზოგიერთმა მწიგნობარმა უთხრა: კარგად თქვიო,
მოძღვარო.

40 და ველარ გაბედეს, რომ რამე ეკითხათ მისთვის, ხოლო
მან უთხრა მათ: მათ.22,42. მარ.12,35.
41 „როგორ ამბობენ, რომ ქრისტე დავითის ძეა?
42 თვითონ დავითი კი ამბობს წიგნში: 'უთხრა უფალმა ჩემს
უფალს: დაჯექი ჩემს მარჯვნივ, ფსალ.109,1. მათ.22,44.
43 ვიდრე შენს მტრებს დავამხობდე შენს ფერხთა კვარცხლ-
ბეკად.'
44 აჰა, დავითი უფალს უწოდებს მას და როგორღა არის მისი
ძე?"
45 და როცა მთელი ხალხი უსმენდა, უთხრა თავის მოწა-
ფეებს:
46 „ერიდეთ მწიგნობრებს, რომლებსაც სურთ გრძელი სამო-
სლით სიარული და მოედნებზე მოკითხვანი, სინაგოგებში წინა
სავარძლები და წინა ადგილები ნადიმებზე;
მათ.23,6. მარ.12,38-39. ლუკ.11,43.
47 რომელნიც ჭამენ ქვრივთა სახლებს და მოსაჩვენებლად
დიდხანს ლოცულობენ. ისინი უფრო დიდ სასჯელს მიიღებენ."

## თ ა ვ ი 21

### ქვრივის ორი ლეპტა

1 **მოიხედა** და დაინახა, რომ მდიდრები ჰყრიდნენ თავიანთ
შესაწირავს საგანძურში. მარ.12,41.
2 დაინახა აგრეთვე ღარიბი ქვრივი, რომელმაც ორი ლეპტა
ჩააგდო.
3 თქვა: „ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ, რომ ამ ღარიბმა
ქვრივმა ყველაზე მეტი ჩააგდო, 2კორ.8,12.
4 ვინაიდან ყველამ თავისი მოჭარბებულისგან ჩაყარა, მან კი
თავისი სიდუხჭირისაგან ჩააგდო მთელი სარჩო, რაც ებადა."

### ტაძრის დანგრევაზე

5 როდესაც ზოგიერთები ამბობდნენ ტაძარზე, ძვირფასი
ქვებით და შეწირულებებით არისო დამშვენებული, იესომ
უთხრა: მათ.24,1. მარ.13,1.
6 „დადგება დღეები, როცა ამათგან, რასაც აქ ხედავთ, ქვა
ქვაზე არ დარჩება, რომ არ ჩამოიქცეს." 3მფ.9,7. ლუკ.19,42.
7 ისინი ეუბნებოდნენ მას და ეკითხებოდნენ: „მოძღვარო,
როდის იქნება ეს და რა იქნება ნიშანი, ეს რომ უნდა მოხდეს?"
8 მან უთხრა: „გაფრთხილდით, რომ არ შეცდეთ, ვინაიდან
ბევრი მოვა ჩემი სახელით და იტყვის: მე ვარო და ის ჟამი
მოახლოებულიაო. თქვენ ნუ გაჰყვებით მათ.
მათ.24,4. მარ.13,5. 1იოან.4,1. ეფეს.5,6. 2თეს.2,3.
9 როდესაც მოისმენთ ომებსა და შფოთებზე, ნუ შეძრწუ-

ნდებით, ვინაიდან ჯერ ეს უნდა მოხდეს, რადგან უცებ არ
იქნება აღსასრული."
10 მაშინ უთხრა მათ: „აღდგება ხალხი ხალხის წინააღმდეგ
და სამეფო – სამეფოს წინააღმდეგ. ეს.19,2.
11 იქნება დიდი მიწისძვრანი, ადგილ-ადგილ მოსრვა და
შიმშილობანი, საშინელებანი და დიდი ნიშნები ზეციდან.
12 ამის უწინარეს ხელს დაგადებენ თქვენ და დაგიწყებენ
დევნას, გადაგცემენ სინაგოგებსა და საპყრობილეებს, მეფეთა
და განმგებელთა წინაშე მიგიყვანენ ჩემი სახელის გამო.
მათ.10,17;24,9. მარ.13,9. იოან.15,20.
13 ეს გექნებათ თქვენ დასამოწმებლად.
14 ამიტომ თქვენ გულებში ჩაიდეთ, რომ წინასწარ არ იზრუ-
ნოთ, რითი იმართლოთ თავი. ლუკ.12,11.
15 ვინაიდან მე მოგცემთ თქვენ პირსა და სიბრძნეს, რომელ-
თაც ვერ დაუპირისპირდებიან და ვერც შეეპასუხებიან თქვენი
მოწინააღმდეგენი. გამოს.4,12. საქ.6,10.
16 ასევე გაცემულ იქნებით მშობლებისა და ძმების, ნათესავე-
ბისა და მეგობრების მიერ, ხოლო ზოგიერთ თქვენგანს მოკ-
ლავენ. მიქ.7,6.
17 და ყველა მოგიძულებთ ჩემი სახელის გამო.
18 მაგრამ ბეწვიც კი არ დაიკარგება თქვენი თავიდან.
19 მოთმინებით მოიპოვეთ თქვენი სული. მათ.10,22.
20 როცა იხილავთ იერუსალიმს ლაშქრით გარშემორტყმულს,
მაშინ იცოდეთ, რომ მოახლოვდა მისი აოხრება.
დან.9,27. მათ.24,15. მარ.13,14.
21 მაშინ იუდეაში მყოფნი მთებში გაიხიზნონ; ვინც იერუსა-
ლიმშია, გარეთ გავიდეს; ვინც სოფლად არის, ნუღარ შევა
მასში.
22 ვინაიდან ეს შურისგების დღეებია, რათა აღსრულდეს
ყოველივე დაწერილი. ზაქ.14,1.
23 ხოლო ვაი ორსულთ და მეძუძურთ იმ დღეებში, ვინაიდან
დიდი იქნება უბედურება დედამიწაზე და რისხვა ამ ხალხზე.
24 დაეცემიან მახვილის პირით, ტყვედ წაასხამენ ყველა
ხალხში. იერუსალიმი გათელილი იქნება წარმართთა მიერ, ვიდრე
დასრულდება წარმართთა ჟამი.
25 და იქნება ნიშნები მზეზე და მთვარეზე და ვარსკვლა-
ვებზე, ხოლო დედამიწაზე – ხალხთა შეჭირვება შფოთში,
ზღვის ხმაურისა და აზვირთების გამო.
ეს.13,10. ეზეკ.32,7. იოელ.2,31;3,15. ამოს.5,20. სოფ.1,15. მათ.24,29. მარ.13,24.
26 ხალხს გული შეუწუხდება შიშით და ქვეყნად მომავალთა
მოლოდინით, ვინაიდან ციური ძალები შეირყევიან.
27 მაშინ იხილავენ კაცის ძეს, ღრუბელზე მომავალს, დიადი
ძალითა და დიდებით. დან.7,10. მარ.13,26.
28 ხოლო როცა ამის ახდენა დაიწყება, გაიმართეთ და თავი
ასწიეთ, რადგან ახლოვდება თქვენი ხსნა." რომ.8,23.

29 უთხრა მათ იგავი: „შეხედეთ ლეღვს და ყველა ხეს.
30 როცა ისინი უკვე იფოთლებიან, შეხედავთ და თვითონ
იცით, რომ უკვე ახლოა ზაფხული.
31 ასევე თქვენ, როცა იხილავთ ყოველივე ამის ახდენას,
იცოდეთ, რომ ახლოა ღვთის სასუფეველი.
32 ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: არ გადაივლის ეს მოდგმა,
ვიდრე ყველაფერი არ ახდება.
33 ცა და დედამიწა გადაივლის, ჩემი სიტყვები კი არ გადა-
ივლის. ფსალ.101.27. ეს.51,6. მათ.24,35.

## გაფრთხილდით

34 „გაფრთხილდით, არ დამძიმდეს თქვენი გული ღრეობით,
ლოთობითა და სიცოცხლეზე ზრუნვით, და იმ დღემ არ გიწიოთ
მოულოდნელად. 1პეტ.4,7. რომ.13,13. 1თეს.5,6.
35 ვინაიდან ის, როგორც მახე, დაეცემა ყველა მკვიდრს
მთელი დედამიწის ზურგზე. ეს.24,27.
36 მაშ, ყოველჟამს იფხიზლეთ და ილოცეთ, რათა შეგეძლოთ
ყოველგვარ ამ მოსახდენთაგან თავის დაღწევა და წარდგომა
კაცის ძის წინაშე.“ მათ.24,42;25,13. მარ.13,33.

## უკანასკნელი სწავლება ტაძარში

37 დღისით იესო ტაძარში იმყოფებოდა და ასწავლიდა. ღამ-
ღამობით კი ადიოდა მთაზე, რომელსაც ზეთისხილისა ეწოდება.
იოან.8,2.
38 მთელი ხალხი დილაობით მიდიოდა მასთან ტაძარში მის
მოსასმენად.

# თ ა ვ ი 22

## იუდას გეგმა გამცემლობაზე

1 **ახლოვდებოდა** პასექად წოდებული უფუარობის დღესა-
სწაული. მათ.26,2. მარ.14,1.
2 დაეძებდნენ მას მღვდელმთავარნი და მწიგნობარნი, რომ
როგორმე მოეკლათ იგი, მაგრამ ხალხისა ეშინოდათ.
3 შევიდა სატანა იუდაში, რომელსაც ისკარიოტელს უწო-
დებდნენ, რომელიც ერთი თორმეტთაგანი იყო. მათ.26,14.
4 წავიდა, ელაპარაკა მღვედლმთავრებსა და მცველთა მეთაუ-
რებს, როგორ მიეცა მათთვის იესო.
5 მათ გაუხარდათ და დათანხმდნენ მიეცათ მისთვის ვერ-
ცხლი.
6 მანაც აღუთქვა და ეძებდა მარჯვე შემთხვევას, რომ ხალ-
ხის დაუსწრებლად მიეცა იგი მათთვის.

## უკანასკნელი სერობა. პური და ღვინო

7 დადგა უფუარობის დღე, როდესაც უნდა დაკლულიყო
პასექი. 2შჯ.16,1. მათ.26,17. მარ.14,12.
8 მიავლინა იესომ პეტრე და იოანე, უთხრა: „წადით, მოა-
მზადეთ ჩვენთვის პასექი, რომ ვჭამოთ.“
9 მათ უთხრეს: „სად გინდა, რომ მოვამზადოთ?“
10 მან უთხრა: „აჰა, ქალაქში შესვლისას შემოგხვდებათ კაცი,
რომელსაც წყალი მიაქვს კოკით. მიჰყევით მას იმ სახლამდე,
სადაც შევა,
11 და უთხარით სახლის პატრონს: მოძღვარი გეუბნება: სად
არის სასტუმრო ოთახი, რომ ჩემს მოწაფეებთან ვჭამო პასექი?
12 ის გიჩვენებთ დიდ მოფარდაგებულ ზემოთვალს. იქ მოა-
მზადეთ.“
13 წავიდნენ და იპოვეს, როგორც მან უთხრა მათ, და მოა-
მზადეს პასექი.
14 როცა მოაღწია ჟამმა, დაჯდა იგი და მოციქულებიც მას-
თან ერთად. მათ.26.20. მარ.14.18. იოან.13.12.
15 უთხრა მათ: „დიდად მსურდა თქვენთან ერთად მეჭამა ეს
პასექი ჩემი ტანჯვის წინ.
16 რადგან გეუბნებით თქვენ, რომ აღარ ვჭამ მას, ვიდრე არ
აღსრულდება იგი ღვთის სასუფეველში.“ საქ.10,41.
17 აიღო სასმისი, მადლი შესწირა და უთხრა მათ: „აიღეთ და
გაიყავით ერთმანეთს შორის.
18 რადგან გეტყვით თქვენ: ამიერიდან აღარ შევსვამ ვაზის
ნაყოფისგან, ვიდრე არ მოვა ღვთის სასუფეველი.“
19 აიღო პური, მადლი შესწირა, დატეხა, მისცა მათ და
უთხრა: „ეს ჩემი სხეულია, რომელიც თქვენთვის მიეცემა. ეს
გააკეთეთ ჩემს მოსაგონებლად.“ მათ.26.26. მარ.14,22. 1კორ.11.24.
20 ასევე აიღო სასმისი სერობის შემდეგ და თქვა: „ეს
სასმისი არის ახალი აღთქმა ჩემს სისხლში, თქვენთვის რომ
იღვრება.
21 და აჰა, ჩემი გამცემის ხელი ჩემთან ერთად არის ამ
სუფრაზე. ფსალ.40.10. მათ.26,22-23.
22 რადგან კაცის ძე მიდის განგებისამებრ, მაგრამ ვაი იმ
კაცს, ვის მიერაც გაიცემა იგი.“ საქ.2.23;4.28.
23 და მათ დაიწყეს ერთმანეთის გამოკითხვა: რომელი მათ-
განი იზამდა ამას.

## ვინ არის დიდი

24 ასევე იყო დავა მათ შორის: რომელი მათგანი უნდა ჩათვ-
ლილიყო დიდად.
25 მან კი უთხრა: „ხალხთა მეფეები ბატონობენ მათზე და
მათი ხელმწიფენი მწყალობლებად იწოდებიან.

26 თქვენ კი ასე როდი ხართ. თქვენს შორის უფროსი
უმცროსივით იყოს, ხოლო ვინც უფროსობს – მსახურივით.
27 ვინაიდან ვინ არის უფრო დიდი: მეინახე თუ მსახური?
განა მეინახე არა? მე კი თქვენ შორის ვარ, როგორც მსახური,
ფილ.2,7.
28 თქვენ კი ისინი ხართ, რომელნიც ჩემთან დარჩით ჩემს
განსაცდელში.
29 მეც ისევე აღგითქვით, როგორც მე აღმითქვა მამაჩემმა
სასუფეველი,
30 რომ ჭამოთ და სვათ ჩემს სუფრაზე ჩემ სასუფეველში და
დასხდეთ ტახტებზე ისრაელის თორმეტი ტომის განსაკითხავად."
მათ.19,28. 1კორ.6,2. გამოცხ.3.21;20,4.

## წინასწარუწყება პეტრეს უარყოფაზე

31 თქვა უფალმა: „სიმონ, სიმონ! აჰა, სატანამ ითხოვა, რომ
ხორბალივით გაგცხრილოს. 1პეტ.5,8.
32 მაგრამ მე ვილოცე შენთვის, რომ არ დაილიოს შენი
რწმენა და, როცა კვლავ მოიქცევი, გაამხნევე შენი ძმები."
მათ.16.18. იოან.17,15.
33 მან კი უპასუხა: „უფალო, შენთან მე მზად ვარ საპყრობი-
ლეშიც წამოვიდე და სასიკვდილოდაც,"
34 ხოლო მან თქვა: „შენ გეუბნები, პეტრე, მამალი არ იყივ-
ლებს დღეს, სანამ სამჯერ არ უარყოფ, რომ მიცნობ."
მათ.26,34. მარ.14.30. იოან.13,38.

## ორი მახვილი

35 უთხრა მათ: „როდესაც ქისის, აბგის და ფეხსაცმლის
გარეშე გგზავნიდით, რაიმე გაკლდათ?" არაფერიო, უპასუხეს
მათ. მათ.10,9-10. მარ.6,8. ლუკ.9,3;10,4.
36 მაშინ უთხრა: „ახლა კი, ვისაც ქისა აქვს, აიღოს, ასევე
აბგა. ხოლო ვისაც არა აქვს, თავისი ტანსაცმელი გაყიდოს და
მახვილი იყიდოს.
37 თქვენ გეუბნებით, რომ ეს დაწერილი ჩემში უნდა აღს-
რულდეს: 'ბოროტმოქმედებთან შეირაცხა.' რადგან მას, რაც
ჩემზეა, დასასრული აქვს." ეს.53,12. მათ.15,28.
38 მათ უთხრეს: „უფალო, აჰა, აქ ორი მახვილია." „საკმარი-
სია," მიუგო მან.

## ბრძოლა გეთსიმანიაში

39 გამოვიდა იქიდან და, ჩვეულებისამებრ, წავიდა ზეთისხი-
ლის მთაზე. მოწაფეებიც გაჰყვნენ მას. მათ.26,36. მარ.14.32. იოან.18,1.
40 ადგილზე მისვლისთანავე უთხრა მათ: „ილოცეთ, რომ არ
ჩაცვივდეთ განსაცდელში." მათ.26,41. მარ.14,38.

41 თვითონ განშორდა მათ ქვის სასროლ მანძილზე, მუხლი
მოიყარა და ლოცულობდა.
42 ამბობდა: „მამაო! თუ გსურს, ამაცდინე ეს სასმისი,
მაგრამ ჩემი ნება კი არა, შენი იყოს."
43 ეჩვენა მას ციდან ანგელოზი და ამხნევებდა.
44 ამ ტანჯვაში მყოფი უფრო გულმოდგინედ ლოცულობდა.
მისი ოფლი სისხლის წვეთებივით გახდა და ეპკურებოდა მიწას.
45 ლოცვის შემდეგ წამოდგა, მივიდა მოწაფეებთან და ნახა
ისინი მწუხარებისაგან ჩაძინებულები.
46 უთხრა მათ: „რას გძინავთ? ადექით, ილოცეთ, რომ არ
ჩაცვივდეთ განსაცდელში."

## იესოს გაცემა და წაყვანა მღვდელმთავრის სახლში

47 ჯერ სიტყვა არ დაესრულებინა, რომ, აჰა, ხალხი მოდიოდა
და მათ წინ მოუძღოდა ერთი თორმეტთაგანი, რომელსაც ერქვა
იუდა, და მივიდა იესოსთან საამბორებლად.

მათ.26,47. მარ.14,43. იოან.18,3.

48 უთხრა მას იესომ: „იუდა, ამბორით გასცემ კაცის ძეს?"
49 მასთან მყოფებმა რომ დაინახეს, რაც ხდებოდა, უთხრეს:
„უფალო, დავსცეთ მახვილი?"
50 ერთმა მათგანმა დასცა მღვდელმთავრის მონას და მარ-
ჯვენა ყური ჩამოათალა.
51 მაშინ იესომ უთხრა: „თავი დაანებეთ, კმარა!" შეეხო
ყურს და გაუმრთელა იგი.
52 იესომ უთხრა მის წინააღმდეგ მოსულ მღვდელმთავრებს,
ტაძრის მეთაურებს და უხუცესებს: „როგორც ავაზაკის წინაა-
ღმდეგ, მახვილებით და კეტებით გამოხვედით ჩემს შესაპყრო-
ბად.
53 ყოველდღე თქვენთან ერთად ვიყავი ტაძარში და ჩემზე
ხელი არ აგიმართავთ. მაგრამ ეს თქვენი ჟამია და სიბნელის
ხელმწიფება."
54 შეიპყრეს იგი, წაიყვანეს და მღვდელმთავრის სახლში
შეიყვანეს. პეტრე კი შორიახლო მიჰყვებოდა.

მათ.26,57. მარ.14,53. იოან.18,24.

## იესო სინედრიონის წინაშე

55 როცა შუა ეზოში ცეცხლი დაანთეს და გარს შემოუ-
სხდნენ, პეტრეც მათ შორის დაჯდა.
56 ერთმა მოახლემ იგი ცეცხლთან მჯდომარე რომ დაინახა,
დააკვირდა და თქვა: „ესეც იმასთან იყო."
57 მაგრამ მან უარყო და თქვა: „დედაკაცო, არ ვიცნობ
იმას."
58 ცოტა მოგვიანებით სხვამ დაინახა იგი და თქვა: „შენც
იმათგანი ხარ." მაგრამ პეტრემ უთხრა: „ადამიანო, არა ვარ."

59 დაახლოებით ერთი საათი გავიდა და სხვა ვიღაცა ამტკი-
ცებდა და ამბობდა: „ჭეშმარიტად, ესეც იმასთან იყო, ვინაიდან
გალილეველია.“
60 ხოლო პეტრემ უთხრა იმ კაცს: „ადამიანო, არ ვიცი, რას
ამბობ.“ და უცებ, როცა ამას ამბობდა, მამალმა იყივლა.
61 მაშინ უფალი მობრუნდა და შეხედა პეტრეს. გაახსენდა
პეტრეს უფლის სიტყვა, რომ უთხრა მას: დღეს სანამ მამალი
იყივლებდეს, სამჯერ უარმყოფო,

მათ.26,34. მარ.14,30. იოან.13,38.

62 და გავიდა გარეთ და მწარედ ატირდა.
63 ხოლო კაცნი, რომელთაც შეპყრობილი ჰყავდათ იესო,
აგინებდნენ და სცემდნენ მას. მათ.26,67. მარ.14,65.
64 თავი დაუფარეს, სახეში სცემდნენ და ეკითხებოდნენ: აბა,
იწინასწარმეტყველე, ვინ დაგარტყაო?
65 და კიდევ მრავალ სხვა გმობას ამბობდნენ მის წინაა-
ღმდეგ.
66 როცა გათენდა, შეიკრიბნენ: ხალხის უხუცესთა საბჭო,
მღვდელმთავარნი და მწიგნობრები, და მიიყვანეს იგი თავიანთ
სინედრიონში. ფსალ.2,2. მათ.27,2. მარ.15,1. იოან.18,28.
67 უთხრეს: „თუ ქრისტე ხარ, გვითხარი.“ უთხრა მათ: „რომ
გითხრათ, არ დამიჯერებთ,
68 და თუ შეგეკითხებით, არ მიპასუხებთ.
69 ამიერიდან კაცის ძე იქნება ღვთის ძალის მარჯვნივ მჯდო-
მარე.“ ფსალ.109,1. დან.7,13. მათ.26,64. მარ.14,62. იოან.6,62.
70 ყველამ უთხრა: „მაშ, შენა ხარ ძე ღვთისა?“ მან უთხრა:
„თქვენ ამბობთ, რომ მე ვარ.“
71 მათ კი თქვეს: „მეტი რაღა მოწმობა გვჭირდება? ვინაიდან
ჩვენ თვითონ მოვისმინეთ მისი პირიდან.“

## თ ა ვ ი 23

### იესო პილატეს წინაშე

1 **და** წამოიშალა მთელი ეს ხალხი და წაიყვანეს იგი პილა-
ტესთან. მათ.27,2. მარ.15,1. იოან.18,28.
2 შეუდგნენ მის დადანაშაულებას და ამბობდნენ: „ჩვენ
ვნახეთ, რომ ეს აქეზებს ჩვენს ხალხს და კრძალავს კეისრისა-
თვის ხარკის მიცემას, ხოლო თავის თავს უწოდებს ქრისტე
მეფეს.“ მათ.22,21.
3 პილატემ ჰკითხა მას: „შენ ხარ იუდეველთა მეფე?“ ხოლო
მან პასუხად უთხრა: „შენ ამბობ.“

მათ.27,11. მარ.15,2. იოან.18,33. 1ტიმ.6,13. გამოცხ.1,5.

4 პილატემ უთხრა მღვდელმთავრებს და ხალხს: „მე ვერავი-
თარ დანაშაულს ვერ ვპოულობ ამ კაცში.“

5 მაგრამ ისინი დაჟინებით ამბობდნენ: „ეგ აშფოთებს
ხალხს, ასწავლის მთელ იუდეაში, გალილეიდან მოყოლებული
აქამდე.“
6 პილატემ ეს რომ გაიგონა, იკითხა: „განა გალილეველია ეს
კაცი?“
7 როცა შეიტყო, რომ ჰეროდეს სამფლობელოდან იყო, გაუ-
გზავნა იგი ჰეროდეს, რადგან იმ დღეებში ისიც იერუსალიმში
იმყოფებოდა.
8 ჰეროდემ, იესო რომ დაინახა, ძალიან გაუხარდა, ვინაიდან
დიდი ხანია სურდა მისი ხილვა, რაკი ესმოდა მასზე და იმედი
ჰქონდა რაიმე სასწაულს ნახავდა მისგან. ლუკ.9.9.
9 ბევრს ეკითხებოდა, მაგრამ იგი არაფერს პასუხობდა მას.
10 მღვდელმთავარნი და მწიგნობარნი კი იდგნენ და გაცხა-
რებით ბრალს სდებდნენ მას.
11 ხოლო ჰეროდე თავის ჯარისკაცებითურთ ამცირებდა მას
და დასცინოდა, ჩააცვა ბრწყინვალე სამოსელი და უკან გაუ-
გზავნა პილატეს. ეს.53,3.
12 იმ დღეს პილატე და ჰეროდე ერთმანეთს დაუმეგობრდნენ,
თუმცა ადრე მტრობდნენ ერთიმეორეს.

## იუდეველების მოთხოვნა

13 პილატემ მოუხმო მღვდელმთავრებს, მთავრებს და ხალხს.
14 და უთხრა მათ: „თქვენ მოიყვანეთ ჩემთან ეს კაცი,
როგორც ხალხის წამქეზებელი, და აჰა, მე თქვენს წინაშე გამო-
ვიძიე და ვერავითარი დანაშაული ვერ ვპოვე ამ კაცში, რაშიც
თქვენ ადანაშაულებთ მას, მათ.27,23. მარ.15,14. იოან.18,38;19,4.
15 და ვერც ჰეროდემ, რადგან უკან გამოგვიგზავნა იგი. და
აჰა, სიკვდილის ღირსი არაფერი ჩაუდენია მას.
16 ამიტომ ჰკუას ვასწავლი და გავუშვებ.“
17 მას კი სწორედ ერთი უნდა გაეშვა სადღესასწაულოდ.
18 მაგრამ მთელი ხალხი აუყვირდა: მოაშორე ეგ და გაგვითა-
ვისუფლე ბარაბაო, მათ.27,20. მარ.15,11. იოან.18,40. საქ.3,14.
19 რომელიც ჩაგდებული იყო საპყრობილეში, ქალაქში
მომხდარი რაღაც შფოთისა და მკვლელობისათვის.
20 პილატემ კვლავ მიმართა მათ, ვინაიდან სურდა იესოს
გაშვება.
21 მაგრამ ისინი გაჰყვიროდნენ: „ჯვარს აცვი, ჯვარს აცვი
ეგ.“
22 მესამედ უთხრა მათ: „რა ბოროტება ჩაიდინა მან? მე
ვერაფერი სასიკვდილო დანაშაული ვერ ვპოვე მასში. ამიტომ
ჰკუას ვასწავლი და გავუშვებ.“
23 ისინი კი დაჟინებით ხმამაღლა მოითხოვდნენ, რომ ჯვარს
ეცვათ იგი. და იმძლავრა მათმა ხმამ და მღვდელმთავრების
ხმამ.

24 და პილატემ გადაწყვიტა, შეესრულებინა მათი მოთხოვნა:
25 გაუშვა შფოთისა და მკვლელობისათვის საპყრობილეში
ჩაგდებული, რომელსაც ისინი მოითხოვდნენ, იესო კი მათ ნებას
მისცა.

## გოლგოთის გზაზე

26 როდესაც იგი წაიყვანეს, გზაში დაიჭირეს ყანიდან მომა-
ვალი ვინმე სიმონ კვირინელი, და აჰკიდეს ჯვარი, რომ ეტარე-
ბინა იესოს კვალდაკვალ.
27 მისდევდნენ მას დიდძალი ხალხი და დედაკაცები, რომლე-
ბიც ტიროდნენ და მოთქვამდნენ მის გამო.
28 იესო მიუბრუნდა მათ და უთხრა: „იერუსალიმის ასულნო,
ნუ სტირით ჩემზე, არამედ თქვენ თავზე და თქვენ შვილებზე
იტირეთ.
29 რადგან, აჰა, მოდის დღეები, როცა იტყვიან: 'ნეტარ არიან
უნაყოფონი და საშონი, რომელთაც არ უშობიათ, და ძუძუნი,
რომელთაც არ უკვებიათ!'
30 მაშინ ეტყვიან მთებს: 'დაგვეცით ზედ!' და ბორცვებს:
'დაგვფარეთ ჩვენ!' ეს.2,19. ოსე 10.8. გამოცხ.6,16;9,6.
31 ვინაიდან თუ ნედლ ხეს ასე ექცევიან, ხმელს რაღას უზა-
მენ?"
32 მასთან ერთად სასიკვდილოდ მიჰყავდათ სხვებიც – ორი
ავაზაკი.

## იესო ჯვარზე

33 როცა იმ ადგილას მივიდნენ, რომელსაც თხემი ჰქვია, იქ
ჯვარს აცვეს ისიც და ავაზაკებიც – ერთი მის მარჯვნივ და
ერთი მის მარცხნივ. მათ.27,33. მარ.15,22. იოან.19,17.
34 იესო კი ამბობდა: „მამაო, მიუტევე ამათ, ვინაიდან არ
იციან, რას აკეთებენ." გაიყვეს მისი სამოსელი წილისყრით.
ფსალ.21,19. მათ.5,44;27,35. მარ.15,24;19,23.
35 იდგა ხალხი და შეჰყურებდა. მთავრებიც დასცინოდნენ და
ამბობდნენ: „სხვებს იხსნიდა, ახლა თავისი თავი იხსნას, თუ ეგ
ქრისტეა, ღვთის რჩეული."
36 ასევე ჯარისკაცებიც დასცინოდნენ მას, მიდიოდნენ და
ძმარი მიჰქონდათ მასთან,
37 ეუბნებოდნენ: „თუ იუდეველთა მეფე ხარ, იხსენი შენი
თავი."
38 მის ზემოთ იყო წარწერა ბერძნული, რომაული და
ებრაული სიტყვებით დაწერილი: „ეს არის იუდეველთა მეფე."
39 ერთი ჩამოკიდებული ბოროტმოქმედი გმობდა მას: „განა
შენ ქრისტე არა ხარ? იხსენი შენი თავი და ჩვენც."
40 მეორე კი გაუწყრა და უპასუხა მას: „ნუთუ ღვთისა არ
გეშინია, როცა შენც იმავე სასჯელში ხარ?

41 ჩვენ სამართლიანად დავიმსახურეთ, ვინაიდან ჩვენ რაც
გავაკეთეთ, იმისი საკადრისი მივიღეთ, მაგას კი არაფერი ცუდი
არ ჩაუდენია."
42 მან უთხრა: „იესო, გამიხსენე, როცა შენს სასუფეველში
მოხვალ." მათ.16,28.
43 იესომ უთხრა მას: „ჭეშმარიტად გეუბნები შენ: დღესვე
ჩემთან ერთად იქნები სამოთხეში."
44 დღის ექვსი საათი იქნებოდა და მთელი დედამიწა ბნელმა
მოიცვა ცხრა საათამდე. ამოს.8,9.
45 დაბნელდა მზე და ტაძრის ფარდა შუაზე გაიხა.
46 იესომ დიდი ხმით შესძახა და თქვა: „მამაო, შენს ხელთ
ჩამიბარებია ჩემი სული." ეს თქვა და სული განუტევა. ფსალ.30,6.
47 ასისთავმა რომ იხილა მომხდარი, ღმერთი ადიდა და თქვა:
„ჭეშმარიტად, მართალი იყო ეს კაცი."
48 ამ სანახაობაზე შეკრებილი მთელი ხალხი, რომ ხედავდა,
რაც ხდებოდა, გულში მჯიღის ცემით ბრუნდებოდა უკან.
49 ყველა, ვინც მას იცნობდა, და დედაკაცები, გალილეიდან
რომ მოჰყვნენ, მოშორებით იდგნენ და უყურებდნენ ამას.

## დამარხვა ახალ სამარხში

50 აჰა, ერთი კაცი, სახელად იოსები, საბჭოს წევრი, კეთილი
და მართალი კაცი, მათ.27,57. მარ.15,43. იოან.19,38.
51 რომელიც არ დაეთანხმა მათ თათბირსა და საქმიანობას,
იუდეველთა ქალაქ არიმათიიდან, რომელიც მოელოდა ღვთის
სასუფეველს.
52 მივიდა პილატესთან და გამოითხოვა იესოს გვამი.
53 ჩამოხსნა იგი, გაახვია ტილოში და დაასვენა კლდეში
გამოკვეთილ სამარხში, სადაც ჯერ კიდევ არავინ დაესვენე-
ბინათ.
54 ის დღე პარასკევი იყო, შაბათი დგებოდა.
55 უკან გაჰყვნენ დედაკაცებიც, რომელნიც იესოსთან ერთად
მოვიდნენ გალილეიდან, და უყურებდნენ სამარხს, როგორ
დაიდო მისი გვამი.
56 ამის შემდეგ დაბრუნდნენ, მოამზადეს საკმეველი და ნელ-
საცხებელი. შაბათს კი მოისვენეს მცნებისამებრ. გამოს.20,30.

## თ ა ვ ი 24

## დედაკაცების და პეტრეს მიერ ცარიელი სამარხის ნახვა

1 **ერთშაბათს,** განთიადისას მოვიდნენ სამარხთან და მოი-
ტანეს სურნელებანი, რომლებიც მომზადებული ჰქონდათ.
მათ.28,1. მარ.16,1. იოან.20,1.
2 და ნახეს ლოდი, სამარხიდან გადაგორებული.

3 მაგრამ რომ შევიდნენ, ვერ ნახეს უფალ იესოს გვამი.
4 ამის გამო შეფიქრიანდნენ და, აჰა, მათ წინაშე წარდგა
ორი მამაკაცი ბრწყინვალე სამოსელით მოსილი.
5 რაკი შეძრწუნდნენ და სახე მიწად დახარეს, მათ უთხრეს:
„რას ეძებთ ცოცხალს მკვდრებს შორის?
6 არ არის აქ, არამედ აღდგა. გაიხსენეთ რას გეუბნებოდათ,
როცა ჯერ კიდევ გალილეაში იყო: მათ.17,22.
7 ამბობდა, რომ კაცის ძე ცოდვილ კაცთა ხელთ უნდა გადა-
ეცეს, ჯვარს ეცვას და მესამე დღეს აღდგეს." მარ.9,31. ლუკ.9,22.
8 და მათ გაიხსენეს მისი სიტყვები.
9 დაბრუნდნენ სამარხიდან და ყოველივე ეს უამბეს იმ
თერთმეტს და ყველა დანარჩენს.
10 ესენი იყვნენ მარიამ მაგდალელი, იოანა და იაკობის დედა
მარიამი, და დანარჩენები მათთან ერთად, რომლებმაც მოუთხრეს
მოციქულებს ეს ამბავი.
11 მაგრამ ეს სიტყვები ფუჭად ეჩვენათ და არ დაუჯერეს მათ.
12 ხოლო პეტრე ადგა, გაიქცა სამარხისკენ და, რომ დაიხარა,
მხოლოდ ტილოები დაინახა, და დაბრუნდა მომხდარის გამო
გაკვირვებული. იოან.20,6.

## ემაუსის გზაზე

13 და აჰა, იმავე დღეს ორი მათგანი მიდიოდა ერთ სოფელში,
რომელიც სამოცი სტადიონით იყო დაშორებული იერუსალიმი-
დან და ერქვა ემაუსი. მარ.16,12.
14 ისინი ერთმანეთში ლაპარაკობდნენ ყოველივე ამის გამო.
15 ამ ლაპარაკსა და მსჯელობაში რომ იყვნენ, თვითონ იესო
მიუახლოვდა და გაჰყვა მათ.
16 მაგრამ თვალები დაბმული ჰქონდათ და ვერ იცნეს იგი.
17 უთხრა მათ: „რაზე მსჯელობდით გზაში ერთმანეთში?"
ისინი შეჩერდნენ დაღონებულნი.
18 ერთმა მათგანმა, სახელად კლეოპამ, პასუხად უთხრა მას:
„ნუთუ ერთი შენა ხარ უცხო იერუსალიმში, რომ არ იცი, რაც
იქ ამ დღეებში მოხდა?"
19 მან ჰკითხა: „რა მოხდა?" ხოლო მათ უპასუხეს: „იესო
ნაზარეველზე ვლაპარაკობთ, რომელიც იყო კაცი წინასწარმე-
ტყველი, ძლიერი საქმითა და სიტყვით ღვთისა და მთელი ხალ-
ხის წინაშე, მათ.21,11. ლუკ.7,16. იოან.3,2;6,14. საქ.2,22.
20 როგორ გადასცეს იგი ჩვენმა მღვდელმთავრებმა და მთავ-
რებმა სიკვდილის მისასჯელად და ჯვარს აცვეს.
21 ჩვენ კი იმედი გვქონდა, რომ იგი სწორედ ის იყო, ვისაც
უნდა გამოესყიდა ისრაელი. ყოველივე ამასთან ერთად, უკვე
მესამე დღეა, რაც ეს მოხდა. ლუკ.2.25. საქ.26,6.
22 მაგრამ ზოგიერთმა დედაკაცმა ჩვენიანთაგან გაგვაოცა.
ისინი დილაადრიან იყვნენ სამარხთან

23 და ვერ იპოვეს მისი გვამი. მოვიდნენ და თქვეს, რომ
იხილეს ჩვენება ანგელოზთა, რომელთაც უთქვამთ, ცოცხალიაო.
24 ზოგიერთი ჩვენთაგანიც წავიდა სამარხისაკენ და მართ-
ლაც, იგივე დაინახეს, რასაც დედაკაცები ამბობდნენ. ის კი ვერ
ნახეს."
25 მან უთხრა: „ჰოი, უგუნურნო და გულით მძიმენო, ყველა-
ფრის იმის სარწმუნებლად, რასაც წინასწარმეტყველები
ამბობდნენ. დაბ.3,15;22,18;19,10-11. რიცხ.21,9. ფსალ.21,7;68,10.21. ეს.50,6;53,3.
26 განა ასე არ უნდა დატანჯულიყო ქრისტე და შესულიყო
თავის დიდებაში?"
ფსალ.15,8-10. ეს.40,10. იერ.23,5;33,15. ეზეკ.34,23;37,24. დან.9,24. მიქ.7,20.
27 დაიწყო მოსედან და ყველა წინასწარმეტყველიდან და
განუმარტავდა მათ ყოველ წერილში მის შესახებ ნათქვამს.
28 მიუახლოვდნენ იმ სოფელს, სადაც მიდიოდნენ, ის კი
თითქოს გზის გაგრძელებას აპირებდა.
29 მაგრამ ისინი აკავებდნენ მას და ეუბნებოდნენ: „დარჩი
ჩვენთან, ვინაიდან დღე უკვე მიიწურა და მწუხრი ჩამოდგა."
ისიც შევიდა, რომ დარჩენილიყო მათთან.
30 როცა მათთან იჯდა, აიღო პური, აკურთხა, გატეხა და მია-
წოდა მათ.
31 მაშინ თვალი აეხილათ და იცნეს. მაგრამ ის უჩინარი
შეიქნა მათთვის.
32 უთხრეს ერთმანეთს: „განა არ ღვიოდა ჩვენი გული
ჩვენში, როცა გზაში გველაპარაკებოდა და როცა წერილებს
გვიხსნიდა?"
33 ადგნენ იმავე ჟამს და დაბრუნდნენ იერუსალიმში, მონახეს
შეკრებილნი თერთმეტნი და მათთან მყოფნი,
34 რომელნიც ამბობდნენ, რომ უფალი ჭეშმარიტად აღდგა და
ეჩვენა სიმონს.
35 მათაც უამბეს გზაში მომხდარი და ისიც, როგორ იცნეს
იგი პურის გატეხვისას.

## იესო ეცხადება თერთმეტს

36 ამ ლაპარაკში რომ იყვნენ, თვითონ იესო ჩადგა მათ შუა
და უთხრა: „მშვიდობა თქვენდა!"
მარ.16,14. იოან.20,19. საქ.13,31. 1კორ.15,5.
37 შეძრწუნებულებსა და შეშინებულებს ეგონათ, რომ სულს
ხედავდნენ.
38 მაგრამ მან უთხრა: „რატომ შეძრწუნდით და რატომ გება-
დებათ გულში ასეთი ფიქრები?
39 შეხედეთ ჩემს ხელებსა და ჩემს ფეხებს. ეს მე ვარ თვი-
თონ. შემეხეთ მე და ნახეთ, რადგან სულს არ გააჩნია ხორცი
და ძვლები, მე კი მაქვს, როგორც ხედავთ."
40 ეს რომ უთხრა, უჩვენა მათ ხელები და ფეხები.

41 რადგან სიხარულისაგან მათ ჯერ კიდევ არ ეჯერებოდათ
და გაკვირვებულნი იყვნენ, მან ჰკითხა: „გაქვთ აქ რამე
საჭმელი?“
42 მიაწოდეს მას შემწვარი თევზის ნაჭერი და თაფლის
გოლეული.
43 გამოართვა და ჭამა მათ წინაშე. ხოლო მორჩენილი აიღო
და მისცა მათ.
44 უთხრა მათ: „ეს არის ჩემი სიტყვები, რომელთაც გეუბნე-
ბოდით, ვიდრე თქვენთან ვიყავი: უნდა შესრულდეს ყოველივე,
რაც დაწერილია ჩემზე მოსეს რჯულში, წინასწარმეტყველებში
და ფსალმუნებში.“ მათ.16,21.
45 მაშინ გაუხსნა მათ გონება წერილთა გასაგებად იოან.5,39.
46 და უთხრა მათ: „ასე წერია, რომ ქრისტე უნდა ტანჯუ-
ლიყო და მკვდრეთით აღმდგარიყო მესამე დღეს;
ეს.53,14. ლუკ.24,27.
47 უნდა ქადაგებულიყო მისი სახელით მონანიება ცოდვათა
მისატევებლად ყველა ხალხში, მოყოლებული იერუსალიმიდან.
48 თქვენ კი ამის მოწმენი ხართ.
49 და აჰა, მე მოვავლენ თქვენზე მამაჩემის აღთქმულს. თქვენ
კი დარჩით ქალაქში, ვიდრე მაღლიდან ძალით შეიმოსებოდეთ.“
იოან.14,16;15,26. საქ.1,4,8.

## ამაღლება

50 და გაიყვანა ისინი ბეთანიამდე და აღაპყრო ხელები, და
აკურთხა ისინი.
51 როდესაც აკურთხებდა, განშორდა მათ და ამაღლდა ცაში.
მარ.16,19. საქ.1,9.
52 მათ თაყვანი სცეს მას და დაბრუნდნენ იერუსალიმში
დიდი სიხარულით.
53 სულმუდამ ტაძარში იყვნენ, ღვთის მადიდებელნი და
მაკურთხეველნი. ამინ.




# ი ო ა ნ ე ს ს ა ხ ა რ ე ბ ა

## თ ა ვ ი 1

### თავდაპირველად იყო სიტყვა

1 **თავდაპირველად** იყო სიტყვა და სიტყვა იყო ღმერთთან,
და სიტყვა იყო ღმერთი. იგავ.8,22. 1იოან.1,1-2.
2 ის იყო თავდაპირველად ღმერთთან.
3 ყოველივე მის მიერ შეიქმნა, და მის გარეშე არაფერი
შექმნილა, რაც კი შექმნილა. დაბ.1,3. ფსალ.22,6.
4 მასში იყო სიცოცხლე და სიცოცხლე იყო ადამიანთა
ნათელი.
5 ნათელი ბნელში ანათებს და ბნელმა ვერ მოიცვა იგი.
იოან.3,19.

### იოანე ნათლისმცემლის მოწმობა იესოზე

6 იყო კაცი, მოვლინებული ღვთისგან, სახელი მისი იყო
იოანე. მათ.3,1.
7 იგი მოვიდა დასამოწმებლად, რათა დაემოწმებინა ნათლის
შესახებ, რათა ყველას ერწმუნა მისი მეშვეობით.
8 იგი არ იყო ნათელი, არამედ რათა დაემოწმებინა ნათლის
შესახებ.
9 იყო ნათელი ჭეშმარიტი, რომელიც გაუნათებს წუთისოფ-
ლად მომსვლელ ყოველ ადამიანს. ეს.60,1.
10 იყო წუთისოფელში და წუთისოფელი მის მიერ შეიქმნა,
და წუთისოფელმა ვერ იცნო იგი.
11 თავისიანებთან მოვიდა და თავისიანებმა არ მიიღეს იგი.
მათ.15,24.

12 ხოლო ვინც კი მიიღო იგი და ირწმუნა მისი სახელი,
მისცა მათ ხელმწიფება ღვთის შვილებად გახდომისა.
რომ.8,15. გალ.3,26.
13 ისინი იშვნენ არა სისხლისაგან, არა ხორცის ნდომისაგან,
არა მამაკაცის ნდომისაგან, არამედ ღვთისაგან.
14 სიტყვა გახდა ხორცი და დამკვიდრდა ჩვენს შორის, მად-
ლითა და ჭეშმარიტებით აღსავსე. და ჩვენ ვიხილეთ მისი
დიდება, როგორც მამისაგან მხოლოდშობილის დიდება.
მათ.1,16;17,2. 2კორ.3,9. ეფეს.2,11.
15 იოანე მოწმობს მასზე და ღაღადებს: „ეს იყო, რომელზეც
ვთქვი: ჩემს შემდეგ მომავალი, ჩემზე უპირატესია, ვინაიდან
ჩემზე უწინ იყო. მათ.3,11.
16 მისი სისავსიდან მივიღეთ ყველამ, მადლი მადლისა წილ.
ეფეს.1,6. კოლ.1,19.
17 ვინაიდან რჯული მოცემულია მოსეს მიერ, ხოლო მადლი
და ჭეშმარიტება იესო ქრისტეს მიერ იქმნა.“ გამოს.20,1. რომ.3,24.

## იოანე უთითებს ღვთის კრავზე

18 ღმერთი არასდროს არავის უნახავს. მხოლოდშობილმა ძემ,
მამის წიაღში მყოფმა, გააცხადა. გამოს.33.20. 1იოან.4,12. 1ტიმ.6.16.
19 აჰა, მოწმობა იოანესი, როდესაც იუდეველებმა გაუ-
გზავნეს იერუსალიმიდან მღვდელნი და ლევიანები, რათა ეკი-
თხათ მისთვის: „ვინ ხარ შენ?“ იოან.5,33.
20 მან აღიარა და არ უარყო, აღიარა: „მე არა ვარ ქრისტე.“
იოან.3,28. საქ.13,25.
21 ჰკითხეს მას: „მაშ ვინ, ელია ხარ?“ მან თქვა: „არა ვარ.“
„წინასწარმეტყველი ხარ?“ მიუგო: „არა.“
22 მაშინ უთხრეს მას: „ვინა ხარ, რომ პასუხი გავცეთ ჩვენს
წარმომგზავნელთ: რას იტყვი შენზე?“
23 მან თქვა: „მე ვარ ხმა მღაღადებლისა უდაბნოში: მოუს-
წორეთ გზა უფალს, როგორც თქვა ესაია წინასწარმეტყველმა.“
ეს.40,3. მათ.3,3. მარ.1,3. ლუკ.3,4.
24 წარმოგზავნილები კი ფარისეველთაგან იყვნენ.
25 ჰკითხეს მას: „აბა, რაღატომ ნათლავ, თუ არც ქრისტე
ხარ, არც ელია, არც წინასწარმეტყველი?“
26 მიუგო იოანემ პასუხად: „მე ვნათლავ წყალში, მაგრამ
თქვენს შორის დგას, ვისაც ვერ იცნობთ:
27 ის ჩემს შემდეგ მოდის, მაგრამ მე მისი სანდლის თასმის
შეხსნის ღირსიც არა ვარ.“
28 ეს მოხდა ბეთანიაში, იორდანეს გაღმა, სადაც იოანე ნათ-
ლავდა.
29 მეორე დღეს იხილა მან მისკენ მომავალი იესო და თქვა:
„აჰა, ღვთის კრავი, რომელიც იღებს წუთისოფლის ცოდვას.
გამოს.12,3. ეს.53,7.

30 ეს არის, რომელზეც ვთქვი: ჩემს შემდეგ მოდის კაცი,
რომელიც ჩემზე უპირატესია, ვინაიდან ჩემზე უწინ იყო-მეთქი.
31 მე არ ვიცნობდი მას, მაგრამ იმიტომ მოვედი წყალში
სანათლავად, რომ ის გამოეცხადოს ისრაელს." მარ.1,4.
32 მოწმობდა იოანე და ამბობდა: „მე ვიხილე ციდან მტრე-
დივით გარდმომავალი სული და დაივანა მასზე.
მათ.3,16. მარ.1,10. ლუკ.3,22. იოან.6,27.
33 მე არ ვიცნობდი მას, მაგრამ ვინც მომავლინა წყალში
სანათლავად, მან მითხრა: 'ვისზეც დაინახო სული, გარდმო-
მავალი და დავანებული, ის არის სულიწმიდით ნათლისმცემელი.'
34 მე დავინახე და დავამოწმე, რომ ეს არის ძე ღვთისა."
35 მეორე დღეს კვლავ იდგა იოანე და ორი მისი მოწაფეთაგანი.
36 დაინახა მომავალი იესო და თქვა: „აჰა, ღვთის კრავი."
37 ორმა მოწაფემ გაიგონა მისი სიტყვა და გაჰყვა იესოს.
38 იესო მობრუნდა, დაინახა, რომ მიჰყვებიან, და უთხრა
მათ: „რას ეძებთ?" ხოლო მათ უთხრეს: „რაბი (რაც თარგმანით
ნიშნავს: მოძღვარო), სად ცხოვრობ?"
39 უთხრა მათ: „წამოდით და ნახავთ." წავიდნენ და ნახეს,
სადაც ცხოვრობდა. ის დღე მასთან დაჰყვეს. იქნებოდა დაახლო-
ებით მეათე საათი.
40 ერთი ამ ორთაგანი, რომელმაც იოანესგან მოისმინა და
გაჰყვა მას, იყო ანდრია, ძმა სიმონ-პეტრესი.
41 მან პირველად თავისი ძმა სიმონი ნახა და უთხრა: „ჩვენ
ვიპოვეთ მესია," (რაც თარგმანით ნიშნავს ქრისტეს).
42 მიიყვანა იგი იესოსთან. შეხედა მას იესომ და უთხრა:
„შენ ხარ სიმონი, იოანეს ძე. ამიერიდან შენ გერქმევა კეფა
(რაც თარგმანით ნიშნავს კლდეს). მათ.16,18.
43 მეორე დღეს მოისურვა გალილეას წასვლა, იპოვა ფილიპე
და უთხრა იესომ: „გამომყევი".
44 ხოლო ფილიპე ბეთსაიდიდან იყო, ანდრიას და პეტრეს
ქალაქიდან.
45 ფილიპემ იპოვა ნათანაელი და უთხრა: „ჩვენ ვნახეთ ის,
ვისზეც წერდა რჯულში მოსე და აგრეთვე წინასწარმე-
ტყველნი: იესო, იოსების ძე, ნაზარეთიდან."
ფსალ.39,8. ეს.4,2;7,14;9,6;40,11;53,1. იერ.23,5;33,14. ეზეკ.34,23;37,24. ზაქ.9,9.
46 უთხრა მას ნათანაელმა: „განა ნაზარეთიდან რაიმე სიკეთე
შეიძლება იყოს?" ფილიპემ უთხრა: „წამო და ნახე".
47 იესომ რომ დაინახა მისკენ მიმავალი ნათანაელი, თქვა
მასზე: „აჰა, ჭეშმარიტი ისრაელიანი, ვისშიც არ არის მზაკვრობა."
48 ნათანაელმა ჰკითხა: „საიდან მიცნობ?" იესომ მიუგო:
„ვიდრე ფილიპე დაგიძახებდა, ლეღვის ქვეშ მყოფი, დაგინახე."
49 ნათანაელმა უპასუხა მას: „რაბი, შენ ხარ ძე ღვთისა, შენ
ხარ ისრაელის მეფე."

50 მიუგო იესომ და უთხრა: „შენ იმის გამო გწამს, რომ
გითხარი, ლეღვის ქვეშ დაგინახე-მეთქი? ამაზე მეტს იხილავ.“
51 უთხრა მას: „ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ:
ამიერიდან იხილავთ გახსნილ ცას და ღვთის ანგელოზებს, კაცის
ძეზე აღმავალთა და ჩამომავალთ.“ დაბ.28,12.

## თ ა ვ ი 2

### პირველი სასწაული კანაში

1 **მესამე** დღეს ქორწილი იყო გალილეის კანაში და იესოს
დედაც იქ იყო.
2 იესო და მისი მოწაფეებიც იყვნენ მიწვეულნი ქორწილში.
3 როცა ღვინო შემოაკლდათ, იესოს დედამ უთხრა მას:
„ღვინო აღარა აქვთ.“
4 იესომ უთხრა მას: „რა გინდა ჩემგან, დედაკაცო? ჩემი
ჟამი ჯერ არ დამდგარა.“
5 დედამისმა უთხრა მსახურებს: „გააკეთეთ ყველაფერი,
რასაც ის გეტყვით.“
6 იქ იყო ექვსი ქვის ჭურჭელი, იუდეველთა საწესო განწმე-
დისთვის, თითოში ორი ან სამი საწყაული ჩადიოდა.
7 უთხრა მათ იესომ: „აავსეთ წყლით ეგ ჭურჭლები.“ და
მათაც აავსეს პირთამდე.
8 უთხრა მათ: „ახლა ამოიღეთ და მიართვით სუფრის
გამრიგეს!“ და მიართვეს.
9 როდესაც სუფრის გამრიგემ გემო უნახა ღვინოდ ქცეულ
წყალს (არ იცოდა საიდან იყო ეს, იცოდნენ მხოლოდ მსახუ-
რებმა, რომლებმაც ამოიღეს წყალი), მაშინ სუფრის გამრიგემ
დაუძახა ნეფეს
10 და უთხრა: „ყველა კაცი ჯერ კარგ ღვინოს ჩამოდგამს,
ხოლო როცა შეთვრებიან, მდარეს. შენ კი აქამდე ინახავდი
კარგ ღვინოს.“
11 ასე დაიწყო იესომ სასწაულების მოხდენა გალილეის
კანაში და გამოავლინა თავისი დიდება. და ირწმუნეს მისმა
მოწაფეებმა.
12 ამის შემდეგ ჩავიდა კაპერნაუმს, ის და დედამისი, ძმები
და მისი მოწაფეები, და იქ დარჩა რამდენიმე დღეს.

### ტაძრიდან ვაჭრების გარეკვა

13 ახლოვდებოდა იუდეველთა პასექი და იესო ავიდა
იერუსალიმს. 2შჯ.16.1.
14 ნახა ტაძარში ხარების, ცხვრების და მტრედების გამყი-
დველნი და მსხდომარე მეკერმენი. მათ.21,12. მარ.11,16. ლუკ.19,45.
15 გააკეთა საბლის შოლტი და გამორეკა ტაძრიდან ყველა,

აგრეთვე ხარებიც და ცხვრებიც, ფულის გადამცვლელებს ფული
დაუბნია და მაგიდები აუყირავა.
16 მტრედების გამყიდველებს უთხრა: „გაიყვანეთ ესენი აქე-
დან და მამაჩემის სახლს ნუ გახდით სავაჭრო სახლად.“
17 მის მოწაფეებს გაახსენდათ, რომ დაწერილია: „შენი სახ-
ლის შური შემჭამს მე.“ ფსალ.68,10.

## მისი სხეული ტაძარია

18 მიუგეს მაშინ იუდეველებმა და უთხრეს: „რა ნიშანს
გვიჩვენებ, ამას რომ აკეთებ?“
19 მიუგო იესომ და უთხრა მათ: „დაანგრიეთ ეს ტაძარი და
სამ დღეში აღვადგენ მას.“ მათ.26.61;27,40; მარ.14.58;15.29.
20 იუდეველებმა უთხრეს: „ეს ტაძარი ორმოცდაექვს წელი-
წადს შენდებოდა და შენ სამ დღეში აღადგენ მას?“
21 ის კი თავისი სხეულის ტაძარზე ლაპარაკობდა.
22 როცა ის მკვდრეთით აღდგა, მისმა მოწაფეებმა გაიხსენეს,
ამას რომ ამბობდა, და იწამეს წერილი და სიტყვა, რომელიც
იესომ თქვა. ფსალ.15.8. ეს.55.3. მათ.17,23. საქ.2.25;13,34.

## დაინახეს მისი სასწაული, ბევრმა ირწმუნა

23 ხოლო, როცა იერუსალიმში პასექის დღესასწაულზე იყო,
ბევრმა ნახა მის მიერ მოხდენილი სასწაულები და იწამა მისი
სახელი.
24 თვითონ იესო არ ანდობდა მათ თავის თავს, ვინაიდან ყვე-
ლას იცნობდა. მათ.9.4. მარ.2,8.
25 არც სჭირდებოდა, რომ ვინმეს დაემოწმებინა კაცზე, რად-
გან იცოდა რა იყო კაცში. ფსალ.7,10. იერ.11.20. იოან.6.64.

# თ ა ვ ი 3

## ნიკოდემოსი იესოსთან. მაღლიდან შობაზე

1 **ფარისევლებს** შორის იყო ერთი კაცი, სახელად ნიკოდე-
მოსი, იუდეველთა მთავარი. იოან.7,50:19.39.
2 იგი ღამით მივიდა მასთან და უთხრა: „რაბი, ჩვენ ვიცით,
რომ შენ ხარ მოძღვარი, ღვთისაგან მოსული, ვინაიდან არავის
ძალუძს ისეთი სასწაულების მოხდენა, როგორსაც შენ ახდენ,
თუ მასთან ღმერთი არ არის.“
3 მიუგო იესომ და უთხრა მას: „ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად
გეუბნები შენ: ვინც ხელახლა არ იშობა, ვერ იხილავს ღვთის
სასუფეველს.“ იაკ.1.18. 1პეტ.1.23. 2კორ.5.17. გალ.6,15. ტიტ.3,5.
4 ნიკოდემოსმა უთხრა მას: „როგორ შეუძლია კაცს იშვას,
თუ იგი მოხუცია? ნუთუ შეძლებს თავისი დედის მუცელში
მეორედ შევიდეს და იშვას?“

5 მიუგო იესომ: „ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნები შენ: ვინც
წყლისა და სულისგან არ იშვება, ვერ შევა ღვთის სასუფეველში.
6 ხორცისაგან შობილი ხორცია და სულისაგან შობილი
სულია. რომ.8,5.
7 ნუ გაგიკვირდება, რომ გითხარი: თქვენ ხელახლა უნდა
იშვათ-მეთქი.
8 ქარი ქრის, სადაც მოისურვებს. მისი ხმა გესმის, მაგრამ
არ იცი, საიდან მოდის და სად მიდის. ასევეა ყველა, ვინც
სულისაგან არის შობილი.“ კოლ.3,3.
9 ნიკოდემოსმა მიუგო და უთხრა მას: „როგორ შეიძლება
მოხდეს ეს?“
10 მიუგო იესომ და უთხრა მას: „შენ ისრაელის მოძღვარი
ხარ და განა ეს არ იცი?“
11 ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნები შენ: ვლაპარაკობთ
იმაზე, რაც ვიცით, და ვმოწმობთ, რაც გვინახავს, მაგრამ
თქვენ არ ღებულობთ ჩვენს მოწმობას.
12 თუ მიწიერზე გითხარით და არ გწამთ, როგორ იწამებთ,
ზეციერზე რომ გითხრათ?
13 არავინ ასულა ცაში, გარდა ციდან ჩამოსული კაცის ძისა,
რომელიც ზეცაშია. იგ.30,4. იოან.6,62.
14 როგორც მოსემ აღამაღლა გველი უდაბნოში, ასევე უნდა
ამაღლდეს კაცის ძე. რიც.29,9. იოან.12,32.
15 რათა ყოველი მისი მორწმუნე არ დაიღუპოს, არამედ
ჰქონდეს საუკუნო სიცოცხლე.
16 ვინაიდან ისე შეიყვარა ღმერთმა წუთისოფელი, რომ
მისცა თავისი მხოლოდშობილი ძე, რათა ყოველი მისი მორ-
წმუნე არ დაიღუპოს, არამედ ჰქონდეს საუკუნო სიცოცხლე.
ეს.9,6. მარ.16,16. იოან.6,40. 1იოან.4,9-10.
17 რადგან იმიტომ კი არ მოავლინა ღმერთმა თავისი ძე
წუთისოფლად, რომ განეკითხა წუთისოფელი, არამედ გადარ-
ჩენილიყო მის მიერ.
18 ვისაც ის სწამს, არ განიკითხება, ხოლო ვისაც არ სწამს,
უკვე მსჯავრდადებულია, რადგან არ ირწმუნა ღვთის მხოლო-
დშობილი ძის სახელი.
19 განკითხვა კი ის არის, რომ ნათელი მოვიდა წუთისო-
ფელში და ადამიანებმა ნათელზე მეტად ბნელი შეიყვარეს, ვინა-
იდან ბოროტი იყო მათი საქმენი. იოან.1,5;8,12.
20 ვინაიდან ყველას, ვინც ბოროტებას სჩადის, სძულს ნათელი
და არ მიდის ნათლისკენ, რათა არ იქნეს მხილებული მისი საქმენი.
21 ხოლო ჭეშმარიტების მოქმედი ნათლისკენ მიდის, რათა
ცხადი გახდეს მისი საქმეები, რადგან ღმერთშია ქმნილი.“

## იოანე ნათლისმცემელი ისევ მოწმობს იესოზე

22 ამის შემდეგ იესო თავის მოწაფეებთან ერთად მივიდა
იუდას ქვეყანაში, იქ დარჩა მათთან და ნათლავდა.

23 იოანე კი ნათლავდა ენონში, სალიმის მახლობლად, ვინაი-
დან ბევრი წყალი იყო იქ და მოდიოდნენ და ინათლებოდნენ.
24 ვინაიდან იოანე ჯერ კიდევ არ იყო საპყრობილეში ჩაგდე-
ბული.
25 მაშინ იოანეს მოწაფეებსა და იუდეველებს შორის დავა
ჩამოვარდა განწმედის გამო.
26 მივიდნენ იოანესთან და უთხრეს: „რაბი, ის, ვინც შენთან
იყო იორდანეს გაღმა, და რომლის შესახებაც შენ მოწმობდი,
აჰა, ის ნათლავს და ყველანი მასთან მიდიან.“ იოან.1.27.
27 მიუგო იოანემ და უთხრა: „ადამიანს არაფრის მიღება არ
შეუძლია, თუ ციდან არა აქვს მიცემული. იოან.1,20. საქ.13.25.
28 თქვენ თვითონ დამემოწმებით, რომ ვთქვი: მე არა ვარ
ქრისტე, არამედ მოვლენილი ვარ მის წინ.
29 ვისაც საცოლე ჰყავს, ის სიძეა, ხოლო სიძის მეგობარი,
რომელიც დგას და უსმენს მას, სიხარულით ხარობს სიძის
ხმაზე. ეს ჩემი სიხარული უკვე აღსრულდა. მათ.22,2. ეფეს.5,25.27.
30 ის უნდა იზრდებოდეს, მე კი ვმცირდებოდე.
31 მაღლიდან მომავალი ყველაზე მაღლაა, ხოლო ვინც მიწი-
დან არის, მიწიერია, და მიწის შესახებ ლაპარაკობს. ციდან
მომავალი კი ყველაზე მაღლაა. იოან.8,23. რომ.9,5. ეფეს.1.21.
32 რაც მან იხილა და მოისმინა, იმას მოწმობს და მის
მოწმობას არავინ ღებულობს. იოან.8,26.
33 ვინც მიიღო მისი მოწმობა, დაბეჭდა, რომ ღმერთი
ჭეშმარიტია. 1იოან.5,10. რომ.3.4.
34 რადგან ის, ვინც ღმერთმა მოავლინა, ღვთის სიტყვებს
ლაპარაკობს. ვინაიდან ღმერთი გამოზომით არ იძლევა სულს.
იოან.1,16. ეფეს.4.7.
35 მამას უყვარს ძე და ყველაფერი მას მისცა ხელთ.
დან.7.14. მათ.28,18.
36 ვისაც ძე სწამს, საუკუნო სიცოცხლე აქვს, ხოლო ურჩი
ძისა ვერ იხილავს სიცოცხლეს, არამედ ღვთის რისხვა დარჩება
მასზე.“ ამბ.2,4.

## თ ა ვ ი 4

### ღმერთი არის სული

1 **როდესაც** უფალმა შეიტყო, რომ ფარისევლებს გაეგოთ,
იესო უფრო მეტ მოწაფეებს იძენს და ნათლავს, ვიდრე იოანეო,
იოან.3,26.
2 (თუმცა ნათლავდა არა თვით იესო, არამედ მისი
მოწაფენი),
3 დატოვა მან იუდეა და კვლავ გალილეას წავიდა.
4 მას სამარიაზე უნდა გაევლო.

5 ამრიგად, მივიდა სამარიელთა იმ ქალაქში, სიქარი რომ
ეწოდება, იმ მინდვრის მახლობლად, რომელიც იაკობმა მისცა
თავის ძეს იოსებს. დაბ.33.19;48.22. ისუ ნ.24.32.
6 იქ იყო იაკობის ჭა. გზით დაქანცული იესო წყაროსთან
ჩამოჯდა. ასე ექვსი საათი იქნებოდა.
7 მოვიდა დედაკაცი სამარიიდან წყლის ამოსაღებად. იესომ
უთხრა მას: „წყალი დამალევინე,"
8 რადგან მისი მოწაფენი ქალაქში იყვნენ წასული საჭმელის
საყიდლად.
9 უთხრა მას სამარიელმა დედაკაცმა: „როგორ მთხოვ შენ,
იუდეველი, სამარიელ დედაკაცს დამალევინეო? რადგან იუდევე-
ლებს არა აქვთ ურთიერთობა სამარიელებთან." 4მფ.17.24. ლუკ.9.53.
10 მიუგო იესომ და უთხრა მას: „შენ რომ იცოდე ღვთის
ნიჭი და ის, ვინც გეუბნება, წყალი დამალევინეო, მაშინ შენ
თვითონ სთხოვდი მას და ისიც მოგცემდა ცოცხალ წყალს."
ეს.12,3;44.3. ზაქ.14.8.
11 უთხრა დედაკაცმა: „ბატონო, არც ასავსები ჭურჭელი გაქვს
და ეს ჭაც ღრმაა. საიდან გაქვს ცოცხალი წყალი?
12 ნუთუ შენ მეტი ხარ ჩვენს მამა იაკობზე, რომელმაც ეს ჭა
გვიბოძა, და თვითონაც აქედან სვამდა, მისი ძენიც და მისი
საქონელიც?"
13 მიუგო იესომ და უთხრა მას: „ყველას, ამ წყლის მსმელს,
კვლავ მოსწყურდება.
14 ხოლო ვინც დალევს წყლიდან, რომელსაც მე მივცემ მას,
საუკუნოდ არ მოსწყურდება. რადგან წყალი, რომელსაც მე
მივცემ, მასში გადაიქცევა წყლის წყაროდ, რომელიც საუკუნო
სიცოცხლედ იდინებს."
15 უთხრა დედაკაცმა: „ბატონო, მომეცი ის წყალი, რომ
აღარ მომწყურდეს და აღარც წყლის ამოსაღებად მოვიდე აქ."
16 უთხრა მას: „წადი, მოუხმე შენს ქმარს და მოდი აქ."
17 მიუგო დედაკაცმა და უთხრა: „მე არ მყავს ქმარი." იესომ
უთხრა: „მართალი თქვი: მე ქმარი არა მყავსო.
18 რადგან ხუთი ქმარი გყავდა და ის, ვინც ახლა გყავს, არც
ისაა შენი ქმარი. ეს მართალი თქვი."
19 უთხრა დედაკაცმა: „ბატონო, ვხედავ, რომ წინასწარმე-
ტყველი ხარ.
20 ჩვენი მამები ამ მთაზე სცემდნენ თაყვანს, თქვენ კი
ამბობთ, იერუსალიმშია ადგილი, სადაც უნდა სცემდნენო
თაყვანს." 2შჯ.12,6;16.6. 3მფ.9.3.
21 უთხრა იესომ: „დედაკაცო, მერწმუნე დგება ჟამი, როცა
არც ამ მთაზე და არც იერუსალიმში თაყვანს აღარ სცემთ მამას.
22 თქვენ არ იცით, რას სცემთ თაყვანს. ჩვენ კი ვიცით, რას
ვცემთ თაყვანს, რადგან ხსნა იუდეველთაგანაა.
დაბ.12,3. 4მფ.17.29. ეს.2,3. რომ.9.5.

23 მაგრამ დგება ჟამი და უკვე აქ არის, როდესაც
ჭეშმარიტი თაყვანისმცემელნი თაყვანს სცემენ მამას სულითა და
ჭეშმარიტებით, რადგან მამაც სწორედ ასეთ თაყვანისმცემლებს
ეძებს თავისთვის.
24 ღმერთი არის სული და მისი თაყვანისმცემელნი თაყვანს
უნდა სცემდნენ სულითა და ჭეშმარიტებით." 2შჯ.3,17. ფილ.3,3.
25 უთხრა დედაკაცმა: „ვიცი, რომ მოდის მესია, რომელსაც
ჰქვია ქრისტე. ის რომ მოვა, ყველაფერს გაგვიცხადებს."
26 უთხრა მას იესომ: „მე ვარ, რომელიც გელაპარაკება შენ."
27 ამ დროს მოვიდნენ მისი მოწაფეები და გაუკვირდათ, რომ
იგი დედაკაცთან საუბრობდა, მაგრამ არც ერთს არ უთქვამს:
რას ეძიებ ან რას ელაპარაკებიო მას.
28 მაშინ დედაკაცმა დატოვა თავისი ჭურჭელი, წავიდა
ქალაქში და უთხრა ხალხს:
29 „წადით, ნახეთ კაცი, რომელმაც ყველაფერი მითხრა, რაც
კი რამ ჩამიდენია. იგი ხომ არაა ქრისტე?"
30 გამოვიდნენ ქალაქიდან და წავიდნენ მასთან.

## მომწიფდა სამკალად

31 ამასობაში მოწაფეებმა სთხოვეს მას და უთხრეს: „რაბი,
ჭამე!"
32 ხოლო მან უთხრა მათ: „მე მაქვს საჭმელი, რომელიც
თქვენ არ იცით."
33 ამიტომ მოწაფეებმა ერთმანეთს გადაულაპარაკეს: „ნუთუ
მას საჭმელი მოუტანა ვინმემ?"
34 უთხრა მათ იესომ: „ჩემი საჭმელია – ვქმნა ჩემი მომა-
ვლინებლის ნება და აღვასრულო მისი საქმე.
35 განა თქვენ არ ამბობთ, რომ კიდევ ოთხი თვე, და დადგება
მკა? აჰა, მე გეუბნებით თქვენ: აახილეთ თვალები და შეხედეთ
ყანებს, როგორ გადათეთრებულან სამკალად. მათ.9,37. ლუკ.10,2.
36 მომკელი ღებულობს თავის საზღაურს და მოაგროვებს
ნაყოფს საუკუნო სიცოცხლისათვის, ისე რომ, მთესველი და
მომკელი ერთად გაიხარებენ.
37 ამგვარად, ჭეშმარიტია ანდაზა: ერთი თესავს და სხვა
იმკის.
38 მე თქვენ მიგავლენთ იმის მოსამკელად, რაზედაც არ
გიშრომიათ. სხვებმა იშრომეს, თქვენ კი მათ შრომაში
შემოხვედით."

## სამარიელებმა იწამეს იესო

39 ბევრმა იმ ქალაქში მცხოვრებმა სამარიელმა ირწმუნა იგი
იმ დედაკაცის სიტყვით, რომელიც ამოწმებდა: ყველაფერი
მითხრა, რაც ჩამიდენიაო.

40 ამიტომ, როდესაც მოვიდნენ მასთან სამარიელები,
სთხოვეს, მათთან დარჩენილიყო, და იგი ორ დღეს დარჩა იქ.
41 კიდევ მრავალმა ირწმუნა მისი სიტყვის გამო.
42 უთხრეს იმ დედაკაცს: „უკვე გვწამს არა შენი ნათქვამის
გამო, არამედ თვითონ მოვუსმინეთ და ვიცით, რომ ჭეშმარიტად
ის არის წუთისოფლის მხსნელი."
43 ორი დღე რომ გავიდა, წამოვიდა იქიდან გალილეაში.
მათ.4,12. მარ.1,14.
44 რადგან თავად იესო მოწმობდა, რომ წინასწარმეტყველს
თავის სამშობლოში არა აქვს პატივი. მათ.13,57. მარ.6,4. ლუკ.4,24.
45 როცა გალილეაში მივიდა, გალილეველებმა მიიღეს იგი,
რაკი ყველაფერი ნახეს, რაც მოიმოქმედა იერუსალიმში დღესა-
სწაულზე, რადგან ისინიც ესწრებოდნენ დღესასწაულს.

## დიდებულის შვილის განკურნება კაპერნაუმში

46 ასე რომ, იესო კვლავ მივიდა გალილეის კანაში, სადაც
წყალი ღვინოდ აქცია. და იყო იქ ერთი აზნაური, რომელსაც
შვილი ჰყავდა ავად კაპერნაუმში. იოან.2,11.
47 როგორც კი გაიგო, იესო მოსულა იუდეიდან გალილეაშიო,
მივიდა მასთან და შეევედრა, წაჰყოლოდა და განეკურნა მისი
შვილი, რადგან სიკვდილის პირას იყო.
48 უთხრა მას იესომ: „არ ირწმუნებთ, თუკი ნიშნებსა და
სასწაულებს არ იხილავთ."
49 უთხრა მეფის მოხელემ: „უფალო, წამოდი სანამ ჩემი
შვილი არ მომკვდარა."
50 უთხრა იესომ: „წადი, ცოცხალია შენი შვილი." იმ კაცმა
ირწმუნა იესოს ნათქვამი სიტყვა და წავიდა.
51 შინ რომ ბრუნდებოდა, მისი მსახურები მიეგებნენ მას და
უთხრეს, რომ მისი ვაჟი ცოცხალი იყო.
52 მან ჰკითხა, თუ რომელ საათზე გამომჯობინდა. უთხრეს:
გუშინ მეშვიდე საათზე გაუარაო სიცხემ.
53 ამით მიხვდა მამა, რომ ეს ის საათი იყო, როცა იესომ
უთხრა: ცოცხალიაო შენი შვილი. და ირწმუნა მან და მთელმა
მისმა სახლმა.
54 ეს მეორე სასწაული მოახდინა იესომ მას აქეთ, რაც
იუდეიდან გალილეაში დაბრუნდა.

# თ ა ვ ი 5

## იესო კურნავს ოცდათვრამეტი წლის სნეულს

1 **ამის** შემდეგ იუდეველთა დღესასწაული იყო და ავიდა
იესო იერუსალიმს.
2 იერუსალიმში, ცხვრის ჭიშკართან, აუზია, რომელსაც
ებრაულად ბეთ-ხასდა ეწოდება, და ხუთი სტოა აქვს.

3 იქ იწვა ძალიან ბევრი სნეული, ბრმა, ხეიბარი და ჩამო-
მხმარი, რომლებიც წყლის ამღვრევას ელოდნენ,
4 რადგან ანგელოზი უფლისა ჩამოდიოდა დროდადრო აუზში
და ამღვრევდა წყალს. ხოლო მას შემდეგ, რაც წყალი აიმღვ-
რეოდა, ვინც პირველი ჩავიდოდა, განიკურნებოდა, რა სენითაც
არ უნდა ყოფილიყო შეპყრობილი.
5 აქ იყო კაცი, ოცდათვრამეტი წლის ტანჯული თავისი
სნეულებით.
6 იესომ იხილა იგი მწოლარე და შეატყო, რომ უკვე დიდი
ხანია სნეულია, უთხრა: „გსურს განიკურნო?"
7 ავადმყოფმა მიუგო: „უფალო, კაცი არა მყავს, წყლის
შემღვრევისას რომ ჩამიშვას აუზში. მანამ მე მივალ, სხვა
მასწრებს."
8 იესომ უთხრა: „ადექი, აიღე შენი სარეცელი და გაიარე."
9 იგი მაშინვე გაჯანსაღდა. აიღო თავისი სარეცელი და
გაიარა. იმ დღეს შაბათი იყო.
10 ამიტომ იუდეველებმა უთხრეს განკურნებულს: „დღეს
შაბათია. ნება არა გაქვს სარეცლის აღებისა." იერ.17,22.
11 მან მიუგო: „ვინც განმკურნა, მან მითხრა: აიღე შენი
სარეცელი და გაიარეო."
12 ჰკითხეს, ვინაა ის კაცი, ვინც გითხრა: აიღე და გაიარეო?
13 განკურნებულმა არ იცოდა, ვინ იყო იგი, რადგან იესო იმ
ადგილზე მყოფ ბრბოს შეერია.
14 ამის შემდეგ იესო ტაძარში შეხვდა მას და უთხრა: „აჰა,
შენ გაჯანსაღდი, ნუღარ შესცოდავ, რათა რაიმე უარესი არ
დაგემართოს."
15 ის კაცი წავიდა და იუდეველებს უთხრა, რომ იესოა მისი
განმკურნავი.
16 იუდეველებმა დევნა დაუწყეს იესოს იმის გამო, რომ
შაბათს ასეთი რამ გააკეთა.
17 მან კი მიუგო მათ: „მამაჩემი აქამდე ასე აკეთებს და მეც
ვაკეთებ." იოან.9,4;14,10.
18 ამიტომ იუდეველებმა მით უფრო დაუწყეს ძებნა მოსაკლა-
ვად, რადგან არა მარტო შაბათი გატეხა, არამედ ღმერთს საკუ-
თარ მამად იხსენებდა და თავს ღმერთს უტოლებდა. იოან.7,30.

## მოწმობა იოანესი

19 ამაზე იესომ მიუგო მათ და უთხრა: „ჭეშმარიტად,
ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ, ძეს თვითონ არაფრის გაკეთება
არ შეუძლია, თუ არ უხილავს, რასაც მამა აკეთებს, რადგან
რასაც ის აკეთებს, ძეც იმასვე აკეთებს.
20 რადგან მამას უყვარს ძე და, რასაც აკეთებს, ყველაფერს
უჩვენებს მას. ამაზე უფრო დიდ საქმეებსაც აჩვენებს მას, ისე
რომ გაგიკვირდებათ.

21 რადგან, როგორც მამა აღადგენს მკვდრებს და აცოცხ-
ლებს, ასევე ძეც აცოცხლებს მას, ვინცა სურს.
22 რადგან მამა არავის არ სჯის, არამედ მთელი სამსჯავრო
ძეს გადასცა, მათ.28.18. საქ.17.31. 1პეტ.4.5.
23 რათა ყველამ სცეს პატივი ძეს, როგორც მამას სცემენ
პატივს. ვინც ძეს არ სცემს პატივს, ის არც მამასა სცემს
პატივს, რომელმაც იგი მოავლინა. 1იოან.2,23.
24 ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ვინც ჩემს
სიტყვებს ისმენს და ჩემი მომავლინებელი სწამს, მას აქვს საუ-
კუნო სიცოცხლე და სამსჯავროზე არ მიდის, არამედ უკვე
სიკვდილიდან სიცოცხლეში გადავიდა.
25 ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: მოდის ჟამი,
და უკვე დადგა კიდეც, როცა მკვდრები მოისმენენ ღვთის ძის
ხმას და მსმენელნი გაცოცხლდებიან.
26 რადგან, როგორც მამას აქვს სიცოცხლე თავის თავში,
ასევე ძესაც მისცა, რათა ჰქონდეს სიცოცხლე თავის თავში.
27 სამართლის გაჩენაშიც ხელმწიფება მისცა მას, რადგან
კაცის ძეა იგი. დან.7.14.
28 ნუ გაიკვირვებთ ამას, რადგან მოდის ჟამი, როდესაც
ყველანი, ვინც სამარხებში არიან, მის ხმას მოისმენენ.
ეს.26,19. დან.12,2. 1კორ.15.52.
29 კეთილის მოქმედნი სიცოცხლის აღდგომისთვის გამოვლენ,
სიავის მქნელნი კი – სამსჯავროს აღდგომისთვის.
მათ.25.46. გამოცხ.14.11.
30 ჩემით არაფრის გაკეთება არ შემიძლია. როგორც ვისმენ,
ისე განვიკითხავ და ჩემი სამსჯავრო სამართლიანია, რადგან მე
ჩემს ნებას არ ვეძებ, არამედ ჩემი მომავლინებლის ნებას. მათ.26.39.
31 თუ მე ვამოწმებ ჩემს თავზე, ჩემი მოწმობა არაა
ჭეშმარიტი.
32 სხვა არის დამმოწმებელი ჩემს შესახებ და ვიცი, რომ
ჭეშმარიტია ის მოწმობა, რომლითაც ის ამოწმებს ჩემს
შესახებ. იოან.1.19.
33 თქვენ გაგზავნეთ იოანესთან და მან დაამოწმა ჭეშმარი-
ტების შესახებ.
34 თუმცა ადამიანისგან არ ვიღებ მოწმობას, მაგრამ ამას კი
იმიტომ ვამბობ, რომ თქვენ გადარჩეთ.
35 იგი ანთებული და მანათობელი ლამპარი იყო, თქვენ კი
გინდოდათ მის შუქზე გეხარათ ერთხანს.
36 მე კი მაქვს უფრო დიდი მოწმობა, ვიდრე იოანესია; რად-
გან საქმენი, რომელნიც მამამ მომცა აღსასრულებლად, თვით
ჩემს მიერ გაკეთებული საქმენი, ამოწმებენ ჩემს შესახებ, რომ
მამამ მომავლინა. იოან.10.25.
37 და მამა, რომელმაც მე მომავლინა, მოწმობდა ჩემზე,
თქვენ კი არასოდეს მოგისმენიათ მისი ხმა და არც ხატი გიხი-
ლავთ მისი. 2შჯ.4,12. მათ.3,17.

38 მისი სიტყვა არა გაქვთ დამკვიდრებული თქვენში, რადგან
არ გწამთ მისი მომავლინებლისა.
39 იკვლევთ წერილებს, რადგან გგონიათ, რომ მათში გაქვთ
საუკუნო სიცოცხლე. ისინი კი ჩემს შესახებ მოწმობენ.
2შჯ.18,15. ეს.9,6;53,1.
40 თქვენ კი არ გსურთ ჩემთან მოსვლა, რათა სიცოცხლე
გქონდეთ. იოან.1,11;3,19.
41 დიდებას არ ვღებულობ ადამიანთაგან,
42 მაგრამ მე გიცნობთ თქვენ: ღვთის სიყვარული არ არის
თქვენში.
43 მე მოვედი მამაჩემის სახელით და არ მღებულობთ. თუ
სხვა ვინმე მოვა თავისი სახელით, მას მიიღებთ.
44 როგორ შეგიძლიათ ირწმუნოთ, როდესაც ერთიმეორისაგან
ღებულობთ დიდებას, ხოლო დიდებას ერთადერთი ღვთისაგან არ
ეძებთ? იოან.12,43.
45 ნუ ფიქრობთ, რომ მამის წინაშე დაგდებთ ბრალს. თქვენი
ბრალმდებელი მოსეა, ვისი იმედიცა გაქვთ.
46 რადგან, თქვენ რომ მოსესი გწამდეთ, მეც მიწამებდით,
ვინაიდან მან დაწერა ჩემს შესახებ.
დაბ.3,15;12,3;18,18;49,10. 2შჯ.18,15.
47 ხოლო, თუ მისი დაწერილისა არ გწამთ, როგორ იწამებთ
ჩემს სიტყვებს?“

## თ ა ვ ი 6

### ხუთი ათასი კაცის დაპურება

1 **ამის** შემდეგ გავიდა იესო გალილეის ანუ ტიბერიის
ზღვის გაღმა.
2 უამრავი ხალხი მოჰყვებოდა, რადგან იხილეს სასწაულები,
რომლებსაც ის ახდენდა ავადმყოფებზე.
3 იესო ავიდა მთაზე და იქ დაჯდა თავის მოწაფეებთან
ერთად. გამოს.12,18.
4 იუდეველთა დღესასწაული, პასექი, ახლოვდებოდა.
5 იესომ გაიხედა და დაინახა, რომ უამრავი ხალხი მოდიოდა
მასთან. ფილიპეს უთხრა: „სად ვიყიდოთ პურები, ამათ რომ
ვაჭამოთ?“ მათ.14,16. მარ.6,35. ლუკ.9,12.
6 ამას გამოსაცდელად ეუბნებოდა, თვითონ კი იცოდა,
რასაც მოიმოქმედებდა.
7 ფილიპემ მიუგო: „ორასი დინარის პური არ ეყოფათ, რომ
თითოეულ მათგანს ცოტაოდენი მაინც ერგოს.“
8 მისმა ერთ-ერთმა მოწაფემ, ანდრიამ, სიმონ-პეტრეს ძმამ,
უთხრა მას:
9 „აქ არის ერთი ბიჭი, რომელსაც ხუთი ქერის პური და
ორი თევზი აქვს, მაგრამ ამდენ ხალხს ეს რას ეყოფა?“

10 უთხრა იესომ: „უთხარით ხალხს, დასხდნენ.“ ხოლო იმ
ადგილზე ხშირი ბალახი იყო. რიცხვით ხუთი ათასამდე კაცი
დაჯდა.
11 იესომ აიღო პურები მადლი შესწირა და ჩამოურიგა მოწა-
ფეებს, მოწაფეებმა კი იქ მსხდომთ, ასევე თევზიც, ვისაც რამ-
დენი უნდოდა.
12 როცა გაძღნენ, უთხრა თავის მოწაფეებს: „მოაგროვეთ
მონარჩენი ნატეხები, რომ არაფერი არ დაიკარგოს.“
13 მოაგროვეს და აავსეს თორმეტი გოდორი იმ ხუთი ქერის
პურის ნატეხებით, რაც ჭამის შემდეგ დარჩა. მარ.8.19.
14 მაშინ იესოს მიერ მოხდენილი სასწაულის მხილველმა
ხალხმა თქვა: „ესაა ჭეშმარიტად ის წინასწარმეტყველი, რომე-
ლიც წუთისოფელში უნდა მოსულიყო.“ მათ.11,3.

## წყალზე სიარული

15 რაკი იცოდა, რომ აპირებენ მოსვლას მის მოსატაცებლად,
რათა გაემეფებინათ იგი, იესო კვლავ განმარტოვდა მთაზე.
16 როდესაც მოსაღამოვდა, მისი მოწაფეები ზღვაზე ჩავი-
დნენ.
17 ავიდნენ ნავზე და გაემართნენ ზღვის გაღმა, კაპერნაუ-
მისკენ. ჩამობნელდა და იესო ჯერაც არ მისულიყო მათთან.
მათ.14,22. მარ.6,47.
18 ძლიერი ქარი ამოვარდა, ზღვა აღელდა.
19 ოცდახუთი თუ ოცდაათი სტადიონი რომ გასცურეს,
იხილეს ზღვის ზედაპირზე იესო ნავს უახლოვდებოდა. და
შეეშინდათ.
20 მან კი უთხრა მათ: „მე ვარ, ნუ გეშინიათ.“
21 უნდოდათ, ნავზე აეყვანათ იგი, და ნავი მაშინვე იმ
მიწაზე აღმოჩნდა, სადაც მიდიოდნენ.

## პური სიცოცხლისა

22 მეორე დღეს ზღვის გაღმა მდგომმა ხალხმა დაინახა, რომ
იქ სხვა ნავი არ იყო, გარდა ერთისა, რომელშიც მისი მოწა-
ფეები ჩასხდნენ, და რომ არც იესო ჩამჯდარა ნავში თავის
მოწაფეებთან ერთად, არამედ მხოლოდ მოწაფეებმა გაცურეს.
23 სხვა ნავებიც მოვიდა ტიბერიიდან იმ ადგილის მახლო-
ბლად, სადაც ჭამეს პური მას შემდეგ, რაც უფალმა მადლი
შესწირა.
24 რაკი დაინახა ხალხმა, რომ იქ არც იესოა და არც მისი
მოწაფეები, ჩასხდნენ ნავებში და მივიდნენ კაპერნაუმს იესოს
საძებრად.
25 როდესაც იგი ზღვის გაღმა ნახეს, უთხრეს მას: „რაბი,
როდის მოხვედი აქ?“

26 მიუგო იესომ და უთხრა: „ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუ-
ბნებით თქვენ: იმიტომ კი არ მეძებთ მე, რომ სასწაული იხი-
ლეთ, არამედ იმის გამო, რომ პური ჭამეთ და გაძეხით.
27 ნუ ირჯებით ხრწნადი საზრდოსათვის, არამედ იმ საზრ-
დოსათვის გაისარჯეთ, რომელიც რჩება საუკუნო სიცოცხლი-
სათვის, რომელსაც კაცის ძე მოგცემთ თქვენ, რადგან მას
დაასვა ბეჭედი მამა ღმერთმა.“ მათ.3,17. იოან.1,32;10,36.
28 უთხრეს მას: „როგორ მოვიქცეთ, რომ ღვთის საქმენი
ვაკეთოთ?“
29 მიუგო იესომ და უთხრა მათ: „ესაა საქმე ღვთისა, რომ
ირწმუნოთ იგი, ვინც მან მოავლინა.“ იოან.17,3. 1იოან.3,23.
30 ამაზე უთხრეს მას: „რა ნიშანს იქმ, რომ დავინახოთ და
გერწმუნოთ? რას მოიმოქმედებ?
31 ჩვენი მამები მანანას ჭამდნენ უდაბნოში, როგორც
დაწერილია: ‘პური ზეციდან მისცა მათ საზრდოდ.’“
გამოს.16,14. რიცხ.11,7. ფსალ.77,24. 1კორ.10,3.
32 უთხრა მათ იესომ: „ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით
თქვენ: მოსემ კი არ მოგცათ პური ზეციდან, არამედ მამაჩემი
გაძლევთ ჭეშმარიტ პურს ზეციდან.
33 რადგან ღვთის პური ისაა, რომელიც ზეციდან ჩამოდის და
სიცოცხლეს აძლევს წუთისოფელს.“
34 მაშინ უთხრეს მას: „უფალო, მუდამ მოგვეცი ეს პური.“
35 იესომ უთხრა: „მე ვარ პური სიცოცხლისა. ჩემთან მომსვ-
ლელს არ მოშივდება და ჩემს მორწმუნეს არასდროს მოსწყურ-
დება. იოან.4,14;7,37.
36 მე კი გითხარით, რომ კიდევაც მიხილავთ, მაგრამ არ
იწამებთ.
37 ყველაფერი, რასაც მამა მაძლევს, ჩემთან მოვა. ჩემთან
მოსულს გარეთ არ გავაძევებ.
38 რადგან ზეციდან ჩემი ნების აღსასრულებლად კი არ ჩამო-
ვედი, არამედ მისი ნებისა, ვინც მე მომავლინა. მათ.26,39. იოან.8,29.
39 ეს არის ნება იმისი, ვინც მე მომავლინა, რათა რაც
მომცა, არაფერი დამეკარგოს, არამედ ყველაფერი აღვადგინო
უკანასკნელ დღეს. იოან.10,28.
40 ჩემი მამის ნება ისაა, რომ ყველას, ვინც ძეს იხილავს და
ირწმუნებს, საუკუნო სიცოცხლე ჰქონდეს, და მე აღვადგენ მას
უკანასკნელ დღეს.“

## პეტრე აღიარებს იესოს ძედ ღვთისად

41 იუდეველები დრტვინავდნენ მის გამო, რადგან თქვა: „მე
ვარ პური, ზეციდან ჩამოსული.“
42 ამბობდნენ: „ეს იესო არაა, იოსების ძე, რომლის მამას და
დედას ვიცნობთ? როგორღა ამბობს: ზეციდან ჩამოვედიო?“
მათ.13,55.

43 მიუგო იესომ მათ: „ნუ დრტვინავთ ერთმანეთს შორის.
44 არავის შეუძლია ჩემთან მოსვლა, თუ იგი მამამ, ჩემმა
მომავლინებელმა, არ მოიყვანა. მე მას აღვადგენ უკანასკნელ
დღეს.
45 წინასწარმეტყველებს უწერიათ: ‛ყველა განისწავლება
ღვთის მიერ.’ ყველა ვინც უსმენს მამას და სწავლობს, ჩემთან
მოდის. ეს.54,13. იერ.31,34.
46 ისე კი არა, თითქოს ვინმეს ეხილოს მამა, გარდა იმისა,
ვინც ღვთისგანაა, მხოლოდ მან იხილა მამა. მათ.11,27.
47 ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ვისაც ჩემი
სწამს, მას საუკუნო სიცოცხლე აქვს.
48 მე ვარ პური სიცოცხლისა.
49 თქვენმა მამებმა ჭამეს მანანა უდაბნოში და დაიხოცნენ.
იოან.6,31.
50 ეს არის პური, ჩამომავალი ზეციდან, რათა კაცმა შეჭამოს
იგი და არ მოკვდეს.
51 მე ცოცხალი პური ვარ, ზეციდან ჩამოსული. ვინც ამ
პურს შეჭამს, საუკუნოდ იცოცხლებს. პური, რომელსაც გავცემ,
ხორცია ჩემი, რომელსაც წუთისოფლის სიცოცხლისათვის გავცემ.“
52 იუდეველებმა დაიწყეს კამათი ერთმანეთში და ამბობდნენ: „როგორ შეუძლია, თავისი ხორცი მოგვცეს საჭმელად?“
53 იესომ უთხრა მათ: „ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით
თქვენ: თუ არ შეჭამთ კაცის ძის ხორცს და არ შესვამთ
სისხლს, არ გექნებათ სიცოცხლე თქვენში. მათ.26.26.
54 ჩემი ხორცის მჭამელს და ჩემი სისხლის შემსმელს საუკუნო სიცოცხლე აქვს. და მე მას აღვადგენ უკანასკნელ დღეს.
55 რადგან ჩემი ხორცი ჭეშმარიტი საჭმელია და ჩემი სისხლი
ჭეშმარიტი სასმელი.
56 ჩემი ხორცის მჭამელი და ჩემი სისხლის შემსმელი ჩემში
რჩება, და მე – მასში.
57 როგორც მე მომავლინა ცოცხალმა მამამ და მე მამით
ვცოცხლობ, ასევე ჩემი მჭამელი იცოცხლებს ჩემით.
58 ეს არის ზეციდან ჩამოსული პური, ისეთი კი არა, თქვენმა
მამებმა რომ ჭამეს მანანა და დაიხოცნენ. ამ პურის მჭამელი
საუკუნოდ იცოცხლებს.“
59 ამას ამბობდა სინაგოგაში, როცა კაპერნაუმში ასწავლიდა.
60 ბევრი მის მოწაფეთაგანი ამის მოსმენისას ამბობდა:
„მძიმე სიტყვაა, ვის შეუძლია მისი მოსმენა?“
61 იესომ იცოდა, რომ მისი მოწაფეები ბუზღუნებდნენ თავისთვის ამის გამო, და უთხრა მათ: „ეს გაცდუნებთ თქვენ?
62 თუ კი იხილავთ კაცის ძეს იქ აღმავალს, სადაც წინათ
იყო? მათ.26,64. იოან.3,13. ეფეს.4,8.
63 სული ცხოველმყოფელია, ხოლო ხორცი უსარგებლო.
სიტყვები, რომლებიც გითხარით, სულია და სიცოცხლე.
რომ.8,2. 2კორ.3,6.

64 მაგრამ თქვენ შორის არიან ისეთებიც, რომელთაც არ
სწამთ.“ რადგან იესომ თავიდანვე იცოდა, ვინ არიან ურწმუ-
ნონი და ვინ არის მისი გამცემი. მარ.2,8. იოან.2,24.
65 უთხრა: „ამიტომ გეუბნებოდით, რომ ჩემთან არავის
შეუძლია მოსვლა, თუ მამისგან არ ექნება მიცემული.“
იოან.3,27.
66 მას შემდეგ ბევრი მისი მოწაფეთაგანი გაბრუნდა უკან და
აღარ მისდევდა მას.
67 მაშინ იესომ უთხრა თორმეტს: „თქვენც ხომ არ გინდათ
წასვლა?“
68 სიმონ-პეტრემ უპასუხა: „უფალო, ვიღასთან წავიდეთ?
საუკუნო სიცოცხლის სიტყვები შენა გაქვს.
69 ჩვენ ვიწამეთ და შევიცანით, რომ შენ ხარ ქრისტე,
ღვთის წმიდა.“ მათ.16,16. მარ.8,29. ლუკ.9,20.
70 მიუგო იესომ: „თორმეტი არ აგირჩიეთ? ერთი თქვენგანი
ეშმაკია.“ ლუკ.6,13.
71 ეს თქვა იუდა სიმონის ძეზე, ისკარიოტელზე, რადგან მას,
ერთ თორმეტთაგანს, უნდა გაეცა იგი.

# თ ა ვ ი 7

## იესოს ძმებსაც არ სწამთ მისი

1 **ამის** შემდეგ იესო გალილეაში დადიოდა, რადგან იუდეაში
არ სურდა სიარული, რაკი იუდეველნი მოსაკლავად დაეძებდნენ
მას.
2 ახლოვდებოდა იუდეველთა დღესასწაული, კარვობისა.
ლევ.23,34.
3 მაშინ მისმა ძმებმა უთხრეს მას: „წადი აქედან და მიდი
იუდეაში, რათა შენმა მოწაფეებმაც იხილონ შენი საქმეები,
რომელთაც აკეთებ,
4 რადგან ფარულად არავინ არაფერს აკეთებს, არამედ თავის
გამოჩენას ეძებს. რაკი ასეთ საქმეებს აკეთებ, გამოეცხადე
წუთისოფელს.“
5 რადგან მის ძმებსაც კი არ სწამდათ მისი.
6 ამაზე იესომ უთხრა მათ: „ჩემი ჟამი ჯერ არ მოსულა,
თქვენი დრო კი მუდამ მზადაა.
7 წუთისოფელს არ შეუძლია თქვენი შეძულება, მე კი
მძულვარ იმის გამო, რომ მე ვამოწმებ მასზე, რომ მისი
საქმეები ბოროტია. იოან.3,19.
8 თქვენ ადით იმ დღესასწაულზე. მე კი ჯერ არ ავალ ამ
დღესასწაულზე, რადგან ჩემი ჟამი ჯერ არ აღსრულებულა.“
9 ეს რომ უთხრა, დარჩა გალილეაში.

## იესო ცხადად ასწავლის ტაძარში დღესასწაულზე

10 მაგრამ როდესაც მისი ძმები დღესასწაულზე ავიდნენ,
მაშინ თვითონაც ავიდა, მხოლოდ არა გაცხადებულად, არამედ
ფარულად.
11 იუდეველნი კი ეძებდნენ მას დღესასწაულზე და ამბო-
ბდნენ: სად არისო?
12 ხალხში ბევრი მითქმა-მოთქმა იყო მასზე: ერთნი ამბო-
ბდნენ, კეთილიაო იგი. მეორენი კი ამბობდნენ: არა, ხალხს
აცდუნებსო. იოან.9,16.
13 ოღონდ ცხადად არავინ არ ლაპარაკობდა მასზე, რადგან
იუდეველებისა ეშინოდათ. იოან.12,42.
14 მაგრამ შუა დღესასწაულზე ავიდა იესო ტაძარში და
ასწავლიდა.
15 გაუკვირდათ იუდეველებს და თქვეს: „როგორ იცის წერი-
ლები უსწავლელად?“
16 მიუგო იესომ და უთხრა მათ: „ჩემი მოძღვრება ჩემი არაა,
არამედ მისია, ვინც მე მომავლინა. იოან.8,28;12,49;14,24.
17 ვისაც სურს აღასრულოს მისი ნება, იგი შეიტყობს ამ
მოძღვრებას, ღვთისაგანაა იგი თუ ჩემით ვლაპარაკობ. იოან.8,47.
18 ვინც თავისით ლაპარაკობს, საკუთარ დიდებას ეძებს.
ხოლო ვინც ეძებს იმის დიდებას, ვინც იგი მოავლინა,
ჭეშმარიტია და უსამართლობა არ არის მასში.
19 განა მოსემ არ მოგცათ რჯული? მაგრამ არც ერთი თქვე-
ნთაგანი არ ასრულებს რჯულს. რატომ მეძებთ მოსაკლავად?“
გამოს.20,1. იოან.5,18.
20 მიუგო მას ხალხმა: „ეშმაკია შენში. ვინ გეძებს მოსაკლა-
ვად?“
21 უთხრა მათ იესომ: „ერთი საქმე გავაკეთე და ყველას
გიკვირთ.
22 მოსემ მოგცათ წინადაცვეთა, თუმცა იგი მოსესგან კი არა,
მამებისგანაა – და შაბათობით წინადაცვეთთ ადამიანს.
დაბ.17,10. ლევ.12,3.
23 თუ ადამიანი წინადაცვეთას მიიღებს შაბათს, რათა მოსეს
რჯული არ დაირღვეს, მე რაღად მირისხდებით იმის გამო, რომ
შაბათს კაცი მთლიანად განვკურნე?
24 ნუ განსჯით შეხედულებით, არამედ სამართლიანი მსჯა-
ვრით განსაჯეთ.“ 2შჯ.1,17;16,19.
25 ზოგიერთი იერუსალიმელი ამბობდა: „ეს ის არაა, მოსაკ-
ლავად რომ ეძებენ?
26 აჰა, იგი აშკარად ლაპარაკობს და ვერაფერსეუბნებიან.
ხომ არ დარწმუნდნენ მთავრები, რომ იგი ნამდვილად ქრისტეა?
27 მაგრამ ჩვენ ხომ ვიცით საიდანაცაა იგი. ხოლო ქრისტე
რომ მოვა, არავის ეცოდინება, საიდან იქნება იგი.“ მათ.13,55.
28 მაშინ იესომ, ასწავლიდა რა ტაძარში, შესძახა და თქვა:

„მეც მიცნობთ და ჩემი წარმომავლობაც იცით. ჩემით არ
მოვსულვარ. მაგრამ ჭეშმარიტია ჩემი მომავლინებელი, რომელ-
საც თქვენ არ იცნობთ. იოან.8,42.
29 მე ვიცნობ მას, რადგან მისგან ვარ და მან მომავლინა."

## სიცოცხლის წყალზე

30 ამიტომ ეძიებდნენ მის შეპყრობას, მაგრამ ხელი ვერავინ
დაადო მას, რადგან მისი ჟამი არ იყო მოსული. იოან.8,20.
31 ხალხიდან ბევრმა ირწმუნა იგი და თქვა: „როცა ქრისტე
მოვა, განა იგი იმაზე მეტ სასწაულებს მოახდენს, რაც ამან
მოახდინა?"
32 ფარისევლებმა მოისმინეს ხალხის ასეთი მითქმა-მოთქმა
მასზე; და მსახურები გაგზავნეს მის შესაპყრობად მღვდელ-
მთავრებმა და ფარისევლებმა.
33 იესომ კი თქვა: „მე კიდევ მცირე ხანს ვარ თქვენთან და
წავალ მასთან, ვინც მე მომავლინა.
34 ძებნას დამიწყებთ და ვერ მიპოვით. სადაც მე ვიქნები, იქ
ვერ მოხვალთ." იოან.13,33.
35 იუდეველებმა ერთმანეთს უთხრეს: „სად წავა იგი, რომ
ვერ ვიპოვოთ? საბერძნეთში განთესილებთან ხომ არ წავა, რათა
ბერძნებს ასწავლოს?
36 ეს რა სიტყვაა, რომელიც თქვა: ძებნას დამიწყებთ და ვერ
მიპოვით, სადაც მე ვიქნები, იქ ვერ მოხვალთო?"
37 დღესასწაულის უკანასკნელ დიდ დღეს ადგა იესო,
შესძახა და თქვა: „თუ ვინმეს სწყურია, მოვიდეს ჩემთან და
შესვას. ლევ.23,36. იოან.4,14. გამოცხ.22,17.
38 ვისაც ჩემი სწამს, როგორც წერილი ამბობს, მისი მუც-
ლიდან იდინებენ ცოცხალი წყლის მდინარეები." ეს.12,3. იოვ.3,18.
39 ეს მან იმ სულზე თქვა, მის მორწმუნეებს რომ უნდა მიე-
ღოთ, რადგან ჯერ არ იყო სული, რაკი იესო ჯერ განდიდებული
არ იყო. ეს.44,3. იოვ.2,28. ზაქ.12,10. დან.2,17,33.
40 ხალხიდან ბევრმა ამ სიტყვების მოსმენისას თქვა: „ეს
ჭეშმარიტად წინასწარმეტყველია."
41 სხვები ამბობდნენ: „ეს ქრისტეა." სხვები კი ამბობდნენ:
„განა გალილეიდან მოვა ქრისტე?
42 განა წერილი არ ამბობს, რომ ქრისტე დავითის მოდგმი-
დან მოვა, ბეთლემიდან, იმ დაბიდან, საიდანაც დავითი იყო?"
მიქ.5,2. მათ.2,6. ლუკ.2,4.
43 და ჩამოვარდა ხალხში განხეთქილება მის გამო. იოან.9,16.
44 ზოგიერთ მათგანს მისი შეპყრობა უნდოდა, მაგრამ ხელი
ვერავინ დააკარა.

## არასოდეს კაცს ისე არ ულაპარაკნია

45 მსახურნი მივიდნენ მღვდელმთავრებთან და ფარისევლე-
ბთან, მათ კი უთხრეს: „რატომ არ მოიყვანეთ იგი?"

46 მსახურებმა უპასუხეს: „არასოდეს კაცს ისე არ ულაპარა-
კია, როგორც ეს კაცი ლაპარაკობს."
47 ფარისევლებმა უთხრეს: „ნუთუ თქვენც გაცდუნათ?
48 ნუთუ მთავართაგან ან ფარისეველთაგან ვინმემ იწამა იგი?
49 მაგრამ ეს ხალხი, რომელმაც რჯული არ იცის, დაწყევ-
ლილია."
50 უთხრა მათ ნიკოდემოსმა, რომელიც ღამით მივიდა მასთან,
და ერთი იმათთაგანი იყო: იოან.3.1.
51 „განა სდებს მსჯავრს ჩვენი რჯული ადამიანს, თუ
წინასწარ მისგან არ მოისმინა და არ გაიგო, რაც მან ჩაიდინა?"
2შჯ.1.17;1,8.
52 უპასუხეს მას: „შენც გალილეიდან არა ხარ? გამოიკვლიე
და ნახე, რომ გალილეიდან წინასწარმეტყველი არ აღდგება."
53 ყველანი თავიანთ სახლებში წავიდ-წამოვიდნენ.

## თ ა ვ ი 8

### მრუში დედაკაცის მიტევება იესოს მიერ

1 **იესო** ზეთისხილის მთისკენ გაემართა.
2 დილით კვლავ მივიდა ტაძარში. მთელი ხალხი მასთან
მივიდა. დაჯდა და ასწავლიდა მათ.
3 მწიგნობრებმა და ფარისევლებმა მოიყვანეს ქალი, რომ-
ლისთვისაც მრუშობაზე წაესწროთ, და შუაში ჩააყენეს.
4 უთხრეს მას: „მოძღვარო, ეს ქალი მრუშობაზეა წასწრებული.
5 მოსემ კი რჯულში მცნებად დაგვიდო ასეთების ჩაქოლვა.
შენ რაღას იტყვი?" ლევ.20,10. 2შჯ.22,22.
6 ამას გამოსაცდელად ეუბნებოდნენ, რათა მისი საწინა-
აღმდეგო ბრალდება ჰქონოდათ. მაგრამ იესო ძირს დაიხარა და
მიწაზე თითით წერდა.
7 რაკი დაჟინებით ეკითხებოდნენ, გასწორდა და უთხრა მათ:
„ვინც თქვენს შორის უცოდველია, პირველად მან ესროლოს ქვა!"
8 კვლავ დაიხარა და განაგრძო წერა მიწაზე.
9 მოისმინეს რა სინდისმხილებულებმა, სათითაოდ გაიკრი-
ბნენ, უხუცესებიდან დაწყებული, დარჩა მარტო იესო, და
შუაში მდგომი ქალი.
10 გაიმართა იესო, ვერავინ დაინახა, იმ დედაკაცის მეტი, და
უთხრა მას: „დედაკაცო, სად არიან შენი ბრალმდებელნი? არა-
ვინ დაგდო მსჯავრი?"
11 მან უპასუხა: „არავინ, უფალო!" იესომ უთხრა: „არც მე
გდებ მსჯავრს. წადი და ამიერიდან ნულარ სცოდავ."

### მე ვარ ნათელი ამ წუთისოფლისა

12 იესო კვლავ ეუბნებოდა და უთხრა მათ: „მე ნათელი ვარ

წუთისოფლისა, ვინც წამომყვება, ბნელში აღარ ივლის, არამედ სიცოცხლის ნათელი ექნება მას.“ იოან.1,5;9,5. 1იოან.1,5.

13 ფარისევლებმა უთხრეს: „შენ თვითონ მოწმობ შენს თავზე. შენი მოწმობა არაა ჭეშმარიტი.“

14 იესომ მიუგო მათ პასუხად: „მე თუ ჩემ თავზე ვმოწმობ, ჩემი მოწმობა ჭეშმარიტია, რადგან ვიცი, საიდან მოვედი და სად მივდივარ. თქვენ კი არ იცით, საიდან მოვედი და სად მივდივარ.

15 თქვენ ხორცის მიხედვით განსჯით, მე კი არავის არ განვსჯი.

16 მე თუ განვსჯი, ჩემი მსჯავრი ჭეშმარიტია, რადგან მე მარტო კი არ ვარ, არამედ მე და მამა, რომელმაც მე მომავლინა.“

17 თქვენს რჯულშიც წერია, რომ ორი ადამიანის მოწმობა ჭეშმარიტია. 2შჯ.17,6;19,15. მათ.18,16. 2კორ.13,1. ებრ.10,28.

18 მე ჩემს თავზე ვმოწმობ და ჩემზევე მოწმობს მამა, რომელმაც მე მომავლინა. ეს.42,1. იოან.5,32.

19 მაშინ ჰკითხეს მას: „სად არის მამაშენი?“ იესომ უპასუხა: „არც მე მიცნობთ, არც მამაჩემს. მე რომ მიცნობდეთ, მამაჩემიც გეცნობებოდათ.“

20 ეს სიტყვები წარმოთქვა იესომ საგანძურთან, როცა ტაძარში ასწავლიდა. ვერავინ შეიპყრო იგი, რადგან ჯერ არ დამდგარიყო მისი ჟამი.

## ჭეშმარიტება მოგანიჭებთ თავისუფლებას

21 მან კვლავ უთხრა მათ: „მე მივდივარ. თქვენ ძებნას დამიწყებთ, მაგრამ თქვენს ცოდვაში დაიხოცებით. სადაც მივდივარ, თქვენ ვერ მოხვალთ.“ იოან.13,33.

22 იუდეველებმა თქვეს: „თავი ხომ არ უნდა მოიკლას, რომ ამბობს: სადაც მე მივდივარ, თქვენ ვერ შეძლებთ მოსვლასო?“

23 უთხრა მათ: „თქვენ ქვენანი ხართ, მე კი ზემოთიდან ვარ; თქვენ წუთისოფლისანი ხართ, მე კი წუთისოფლისა არა ვარ. იოან.3,31. კოლ.3,1.

24 ამიტომ გითხარით: თქვენს ცოდვებში დაიხოცებით-მეთქი. რადგან, თუ არ იწამებთ, რომ მე ვარ, თქვენსავე ცოდვებში დაიხოცებით.“

25 მაშინ უთხრეს მას: „ვინ ხარ შენ?“ იესომ უთხრა მათ: „რას გეუბნებოდით თავიდანვე.

26 ბევრი მაქვს თქვენზე სალაპარაკო და სამსჯავრო, მაგრამ ვინც მე მომავლინა, ჭეშმარიტია, და რაც მისგან მოვისმინე, იმას ვლაპარაკობ წუთისოფელზე.“

27 ვერ მიხვდნენ, რომ მამაზე ეუბნებოდა მათ.

28 ამიტომ უთხრა მათ იესომ: „როცა კაცის ძეს აამაღლებთ,

მაშინ გაიგებთ, რომ ეს მე ვარ და არაფერს ვაკეთებ ჩემით,
არამედ, რაც მამამ მასწავლა, იმას ვლაპარაკობ. იოან.7,16;12,32.
29 ვინც მე მომავლინა, ჩემთანაა, მარტო არ დამტოვა, რადგან
მუდამ იმას ვაკეთებ, რაც მისთვის არის სათნო."
30 როცა ამბობდა ამას, ბევრმა ირწმუნა იგი.

## ვინც ღვთისაგან არის, ის ისმენს ღვთის სიტყვას

31 მაშინ იესომ უთხრა იმ იუდეველებს, რომლებმაც იგი
ირწმუნეს: „თუ ჩემ სიტყვაში დარჩებით, ჭეშმარიტად ჩემი
მოწაფეები ხართ.
32 შეიცნობთ ჭეშმარიტებას და ჭეშმარიტება გაგათავისუფ-
ლებთ თქვენ." ეს.42,7:61,1. რომ.6,14.
33 მიუგეს მას: „ჩვენ აბრაამის შთამომავალნი ვართ და არა-
სოდეს არავისი მონები არ ვყოფილვართ. როგორღა ამბობ,
თავისუფლები გახდებითო?"
34 იესომ უპასუხა: „ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით
თქვენ: ყველა ცოდვის ჩამდენი ცოდვის მონაა. რომ.6,16. 2პეტ.2,19.
35 მაგრამ მონა არ რჩება სახლში საუკუნოდ. ძე რჩება საუ-
კუნოდ.
36 ამიტომ, თუ ძე გაგათავისუფლებთ, ნამდვილად თავისუფ-
ლები იქნებით.
37 ვიცი, რომ აბრაამის შთამომავალნი ხართ, მაგრამ ჩემს
მოკვლას ცდილობთ, რადგან ჩემი სიტყვა ვერ ეტევა თქვენში.
38 მე იმას ვლაპარაკობ, რაც მამაჩემთან ვნახე, თქვენ კი აკე-
თებთ იმას, რაც მამათქვენთან მოისმინეთ."
39 მიუგეს და უთხრეს მას: „ჩვენი მამა აბრაამია!" იესომ
უთხრა: „თქვენ რომ აბრაამის შვილები იყოთ, აბრაამის საქ-
მეებს გააკეთებდით. რომ.4,16.
40 ახლა კი ჩემს მოკვლას ცდილობთ, კაცისას, რომელმაც
გითხარით ჭეშმარიტება, რაც ღვთისაგან მოვისმინე. აბრაამს
ასეთი რამ არ გაუკეთებია.
41 თქვენ მამათქვენის საქმეებს აკეთებთ." უთხრეს მას: „ჩვენ
სიძვით შობილნი როდი ვართ, ჩვენ გვყავს ერთი მამა – ღმერთი."
42 იესომ უთხრა: „ღმერთი რომ მამა იყოს თქვენი, მაშინ
გეყვარებოდით, რადგან მე გამოვედი და მოვედი ღვთისგან,
ვინაიდან მე ჩემით კი არ მოვსულვარ, არამედ მან მომავლინა.
43 რატომ ვერ იგებთ ჩემს ნათქვამს? იმიტომ, რომ არ
შეგიძლიათ მოისმინოთ ჩემი სიტყვა.
44 თქვენი მამა არის ეშმაკი და მამათქვენის გულისთქმის
შესრულება გწადიათ. ის კაცის მკვლელი იყო თავიდან და
ჭეშმარიტებაში ვერ დადგა, რადგან არაა მასში ჭეშმარიტება.
როცა სიცრუეს ამბობს, თავისას ამბობს, რადგან ცრუა იგი და
სიცრუის მამაა. 1იოან.3,8.

45 ხოლო, რაკი მე ჭეშმარიტებას ვლაპარაკობ, არ გწამთ
ჩემი.
46 რომელი თქვენგანი მამხილებს ცოდვის გამო? და თუ
ჭეშმარიტებას ვამბობ, რატომ არ გწამთ ჩემი?
47 ვინც ღვთისგანაა, ღვთის სიტყვებს ისმენს. თქვენ იმიტომ
არ ისმენთ, რომ ღვთისგან არ ხართ.“ იოან.10.27. 1იოან.4.6.

## იუდეველების ბრალდება

48 მაშინ იუდეველებმა მიუგეს და უთხრეს: „განა კარგად არ
ვამბობთ, რომ შენ სამარიელი ხარ და ეშმაკია შენში?“
49 მიუგო იესომ: „ჩემში არაა ეშმაკი, არამედ მე პატივს
ვცემ მამაჩემს, თქვენ კი უპატიომყოფთ მე.
50 თუმცა მე არ ვეძებ ჩემს დიდებას. არის მძებნელი და
მსჯავრმდებელი.
51 ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ვინც ჩემ
სიტყვას იცავს, იგი არ იხილავს სიკვდილს უკუნისამდე.“
52 იუდეველებმა უთხრეს: „ახლა კი მივხვდით, რომ ეშმაკი
ყოფილა შენში. აბრაამი და წინასწარმეტყველნი დაიხოცნენ,
შენ კი ამბობ: ვინც ჩემს სიტყვას იცავს, არ იგემებსო
სიკვდილს უკუნისამდე.
53 განა შენ ჩვენს მამა აბრაამზე დიდი ხარ, რომელიც მოკვდა?
წინასწარმეტყველნიც დაიხოცნენ. რა გგონია შენი თავი?“
54 მიუგო იესომ: „მე თუ ჩემ თავს განვადიდებ, ჩემი დიდება
არაფერია. მე განმადიდებს მამაჩემი, ვისზეც ამბობთ: ჩვენი
ღმერთი არისო. იოან.16.14. საქ.3,13.
55 თქვენ ის ვერ შეიცანით, მე კი ვიცნობ მას. თუ ვიტყვი,
რომ არ ვიცნობ მას, თქვენისთანა ცრუ ვიქნები. მაგრამ ვიცნობ
მას და ვიცავ მის სიტყვას.
56 აბრაამს, მამათქვენს, უხაროდა, რომ იხილავდა ჩემს დღეს.
იხილა და გაიხარა.“ დაბ.15.6;22.16.
57 უთხრეს მას იუდეველებმა: „ჯერ ორმოცდაათი წლისაც
არა ხარ და აბრაამი გინახავს?“
58 უთხრა მათ იესომ: „ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით
თქვენ: სანამ აბრაამი იქნებოდა, მე ვარ.“
59 მაშინ აიღეს ქვები მის ჩასაქოლად, მაგრამ იესო თვალს
მიეფარა და გავიდა ტაძრიდან.

# თ ა ვ ი 9

## განკურნება ბრმადშობილისა

1 **მოდიოდა** და დაინახა კაცი, დაბადებიდან ბრმა.
2 შეეკითხნენ მოწაფეები: „რაბი, ვინ შესცოდა, მან თუ
მისმა მშობლებმა, ბრმა რომ დაიბადა?“

3 მიუგო იესომ: „არც მას შეუცოდავს და არც მის
მშობლებს, არამედ, რათა ღვთის საქმენი გამოცხადდეს მასში.
4 ჩვენ უნდა ვაკეთოთ იმის საქმენი, ვინც მე მომავლინა,
სანამ დღეა. მოდის ღამე, როცა ვეღარავინ შეძლებს კეთებას.
იოან.4,34;12,35.
5 სანამ წუთისოფელში ვარ, წუთისოფლის ნათელი ვარ.“
ეს.42,6. იოან.1,5;8,12.
6 ეს რომ თქვა, მიწაზე დაანერწყვა, ნერწყვით ტალახი
მოზილა და თვალებზე წაუსვა ბრმას. იოან.11,37.
7 უთხრა: „წადი და დაიბანე სილოამის აუზში“ (რაც
ნიშნავს მოვლინებულს). წავიდა, მოიბანა და მოვიდა თვალახე-
ლილი. ნეემ.3,15.
8 მეზობლებმა და მათ, ვისაც ადრე ენახათ, რომ მათხოვარი
იყო, თქვეს: „ეს ის არაა, რომ იჯდა და მათხოვრობდა?“
9 ერთნი ამბობდნენ: ეს სწორედ ისააო, სხვებმა თქვეს: არა,
მაგრამ იმასა ჰგავსო. მან კი თქვა, მე ვარო.
10 მაშინ ჰკითხეს მას: „როგორ აგეხილა თვალები?“
11 მან მიუგო: „კაცმა, იესო რომ ჰქვია, მოზილა ტალახი,
წამისვა თვალებზე და მითხრა: წადი სილოამს და მოიბანეო;
წავედი, მოვიბანე და ამეხილა თვალები.“
12 მაშინ უთხრეს მას: „სადაა იგი?“ მან თქვა: „არ ვიცი.“
13 მიიყვანეს ფარისევლებთან ის კაცი, წინათ რომ ბრმა იყო.
14 შაბათი იყო ის დღე, იესომ რომ ტალახი მოზილა და
თვალები აუხილა.
15 ფარისევლებმაც ჰკითხეს, თუ როგორ აეხილა თვალები.
უთხრა მათ: „ტალახი დამადო თვალებზე, მოვიბანე და ვხედავ.“
16 მაშინ ზოგმა ფარისეველმა თქვა: „ეს კაცი არ არის
ღვთისაგან, რაკი შაბათს არ იცავს.“ სხვებმა კი თქვეს: „როგორ
შეძლებს ცოდვილი კაცი ასეთი სასწაულების მოხდენას?“ და
იყო მათ შორის განხეთქილება. იოან.7,43.
17 კვლავ უთხრეს ბრმას: „შენ რას იტყვი მასზე, თვალები
რომ აგიხილა?“ მან თქვა: „წინასწარმეტყველია იგი.“
ლუკ.7,16. იოან.4,19.
18 არ დაუჯერეს იუდეველებმა მას, რომ ბრმა იყო და თვა-
ლები აეხილა, სანამ თვალახელილის მშობლებს არ დაუძახეს.
19 ჰკითხეს მათ: „ესაა თქვენი ვაჟი, ვისზეც ამბობთ, რომ
ბრმა დაიბადაო? ახლა როგორღა ხედავს?“
20 მიუგეს მშობლებმა და უთხრეს: „ვიცით, რომ ეს ჩვენი
შვილია და ბრმა დაიბადა.
21 მაგრამ ახლა როგორ ხედავს, არ ვიცით, ან ვინ აუხილა
თვალები, არც ეგ ვიცით. ხომ ასაკოვანია, მას ჰკითხეთ და თვი-
თონ იტყვის თავის თავზე.“
22 ასე უთხრეს მისმა მშობლებმა, რადგან ეშინოდათ იუდე-
ველებისა. ვინაიდან იუდეველებს უკვე პირი შეეკრათ, სინაგო-
გიდან მოეკვეთათ ყველა, ვინც მას ქრისტედ აღიარებდა. იოან.12,42.

23 ამიტომ უთხრეს მშობლებმა: ასაკოვანია, მას ჰკითხეთო.
24 ამიტომ მეორედ დაუძახეს იმ კაცს, ბრმა რომ იყო, და
უთხრეს: „მიაგე დიდება ღმერთს. ჩვენ ვიცით, რომ ცოდვილია
ის კაცი."
25 მან კი მიუგო: „არ ვიცი, ის კაცი ცოდვილია თუ არა.
ერთი რამ ვიცი: ბრმა ვიყავი და ახლა კი ვხედავ."
26 კვლავ უთხრეს მას: „რა გაგიკეთა, როგორ აგიხილა თვალები?"
27 მიუგო მათ: „მე უკვე გითხარით და არ მისმინეთ, რად გინდათ
კვლავ მოსმენა? ან იქნებ მის მოწაფეებად გახდომა გსურთ?"
28 მათ კი გალანძღეს იგი და უთხრეს: „შენა ხარ მისი
მოწაფე, ჩვენ კი მოსეს მოწაფეები ვართ.
29 ჩვენ ვიცით, რომ მოსეს ელაპარაკებოდა ღმერთი. ამაზე კი
არაფერი ვიცით, საიდანაა იგი."
30 მიუგო კაცმა და უთხრა მათ: „საკვირველი სწორედ ისაა,
რომ თქვენ არ იცით, საიდანაა იგი, მან კი თვალები ამიხილა.
31 ჩვენ კი ვიცით, რომ ცოდვილებს არ უსმენს ღმერთი,
არამედ, ვინც ღვთის მოშიშია და მის ნებას ასრულებს, იმას
უსმენს. იგავ.15,29. ეს.1,15. მიქ.3,4.
32 საუკუნითგან არ გაგონილა, რომ ვინმეს ბრმად დაბადებუ-
ლისთვის თვალები აეხილოს. ეს.42,7.
33 ეს რომ ღვთისაგან არ ყოფილიყო, ვერაფერს გახდებოდა."
34 მიუგეს მას: „შენ მთლიანად ცოდვებში დაიბადე და ჩვენ
გვასწავლი?" და გარეთ გამოაგდეს იგი.

## განკურნებულს სწამს ძე ღვთისა

35 იესომ გაიგო, რომ გარეთ გამოაგდეს იგი, მონახა და
უთხრა მას: „შენ გწამს კაცის ძე?"
36 მიუგო მან და უთხრა: „ვინაა იგი, უფალო, რომ ვიწამო?"
37 იესომ უთხრა: „შენ გინახავს იგი და, ვინც შენ გელაპარა-
კება, ისაა."
38 მან მიუგო: „მე მწამს, უფალო," და თაყვანი სცა მას.
39 უთხრა იესომ: „განსასჯელად მოვედი ამ წუთისოფელში,
რათა ბრმებმა დაინახონ, მხედველნი კი დაბრმავდნენ."
მათ.11,25. 2კორ.3,14.
40 მასთან მყოფმა ზოგიერთმა ფარისეველმა გაიგონა ეს და
უთხრა მას: „ნუთუ ჩვენც ბრმები ვართ?"
41 უთხრა მათ იესომ: „ბრმები რომ ყოფილიყავით, ცოდვა არ
გექნებოდათ. მაგრამ რაკი ამბობთ, თვალხილულნი ვართო,
თქვენი ცოდვა რჩება." იოან.15,22.

## თ ა ვ ი 10

## მე ვარ მწყემსი კეთილი

1 **ჭეშმარიტად**, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: „ვინც კარი-

დან არ შედის ცხვრის ფარეხში და სხვა გზით გადადის, ქურდი
და ავაზაკია იგი.
2 ვინც კარიდან შედის, ცხვრის მწყემსია იგი.
3 მეკარე უღებს მას, ცხვარი უსმენს მის ხმას, იგი სახელით
მოუხმობს თავის ცხვარს და გამოჰყავს ისინი.
4 როცა თავისებს გამოუშვებს, იმათ წინ მიუძღვის და
ცხვარიც მისდევს მას, რადგან იცნობს მის ხმას.
5 უცხოს არ გაჰყვება, გაექცევა, რადგან უცხოთა ხმას არ
იცნობს."
6 ეს იგავი უთხრა მათ იესომ, მათ კი ვერ გაიგეს, რას
ეუბნებოდა.
7 კვლავ უთხრა იესომ: „ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: მე
ვარ კარი ცხვართა.
8 ყველა, ვინც ჩემზე წინ მოვიდა, ქურდი და ავაზაკია, და
ცხვარმა არ მოუსმინა მათ. იერ.23,1;50,6. ეზეკ.34,2.
9 მე ვარ კარი: ვინც შედის ჩემით, გადარჩება. შევა და
გამოვა, და საძოვარს ჰპოვებს. ფსალ.22,2.

## ბრალდება

10 „ქურდი მხოლოდ იმისათვის მოდის, რომ მოიპაროს, მოკ-
ლას და მოსპოს. მე იმისთვის მოვედი, რომ სიცოცხლე ჰქონდეთ
და უხვად ჰქონდეთ.
11 მე ვარ მწყემსი კეთილი. მწყემსი კეთილი თავის სულს
გასწირავს ცხვართათვის.
ფსალ.22,1. ეს.40,11. ეზეკ.34,13;37,24. 1პეტ.2,25;5,4.
12 მოჯამაგირე კი, რომელიც არ არის მწყემსი და არც
ცხვარი ეკუთვნის, მოსული მგლის დანახვაზე სტოვებს ცხვრებს
და გარბის. მგელი კი იტაცებს მათ და ფანტავს.
13 მოჯამაგირე კი გარბის, რადგან მოჯამაგირეა იგი და არ
ზრუნავს ცხვრებზე.
14 მე ვარ მწყემსი კეთილი. მე ვიცნობ ჩემსას და ჩემი
მიცნობს მე, ეზეკ.34,11. 2ტიმ.2,19.
15 როგორც მამა მიცნობს მე და მე ვიცნობ მამას. ჩემს
სულს ვწირავ ცხვართათვის.
16 მე სხვა ცხვრებიცა მყავს, არა ამ ფარეხისა. მე ისინიც
უნდა მოვიყვანო. მოისმენენ ჩემს ხმას და იქნება ერთი ფარა და
ერთი მწყემსი. ეზეკ.37,22.
17 იმიტომ ვუყვარვარ მამას, რომ მე ჩემს სიცოცხლეს
ვწირავ, რათა კვლავ დავიბრუნო იგი. ეს.53,11.
18 ვერავინ წამართმევს მას, მაგრამ მე თვით ვწირავ მას. მე
მაქვს ხელმწიფება მის გასაწირავად და მაქვს ხელმწიფება მის
დასაბრუნებლად. ეს მცნება მამაჩემისგან მივიღე." იოან.2,19;14,31.

19 ამ სიტყვების გამო კვლავ ჩამოვარდა განხეთქილება იუდე-
ველთა შორის.
20 ბევრმა მათგანმა თქვა: „ეშმაკეულია იგი და შეშლილი.
რისთვის უსმენთ მას?“ მარ.3,21. იოან.7,20.
21 სხვებმა თქვეს: „ეს სიტყვები ეშმაკეულისა არ არის; განა
შეძლებს ეშმაკი, ბრმას თვალი აუხილოს?“
22 სატფურების დღესასწაული იყო იერუსალიმში. ზამთარი
იდგა.
23 იესო ტაძარში დადიოდა, სოლომონის სტოაში.
24 აქ შემოეხვივნენ იუდეველნი გარშემო და უთხრეს:
„როდემდე უნდა გყავდეს ჩვენი სული დაბნეულობაში? თუ
ქრისტე ხარ, გვითხარი გარკვევით.“
25 მიუგო იესომ: „გითხარით და არ ირწმუნეთ! ჩემი საქ-
მეები, მამაჩემის სახელით რომ ვაკეთებ, მოწმობენ ჩემზე! იოან.5,36.
26 მაგრამ თქვენ არ გჯერათ, რადგან ჩემი ცხვრისაგანნი არა
ხართ, როგორც გითხარით. იოან.8,19. 1იოან.4,6.
27 ჩემი ცხვრები ჩემს ხმას ისმენენ. მე ვიცნობ მათ და ისინი
მე მომყვებიან.
28 მე მათ საუკუნო სიცოცხლეს ვაძლევ და არ დაიღუპებიან
საუკუნოდ და ხელიდან ვერავინ გამომტაცებს.
29 მამაჩემი, რომელმაც მომცა ისინი, ყველაზე დიდია და
ვერავინ ვერ გაიტაცებს მათ მამაჩემის ხელიდან. 2შჯ.33,3.
30 მე და მამა ერთი ვართ.“
31 მაშინ კვლავ დაავლეს იუდეველებმა ქვას ხელი მის ჩასა-
ქოლად. იოან.5,18.
32 მიუგო მათ იესომ: „ბევრი კარგი საქმე გაჩვენეთ მამისგან,
რომელი მათგანისთვის მქოლავთ?“
33 მიუგეს მას იუდეველებმა: „კარგი საქმისთვის კი არ გქო-
ლავთ, არამედ ღვთის გმობისათვის და იმისთვის, რომ კაცი ხარ
და ღმერთად ხდი შენს თავს.“
34 მიუგო მათ იესომ: „განა თქვენს რჯულში არ წერია, რომ
‘მე ვთქვი თქვენ ღმერთები ხართ?’ ფსალ.81,6.
35 თუ ღმერთები უწოდა მათ, ვის მიმართაც ღვთის სიტყვა
იყო და ვის მიმართაც წერილი არ ირღვევა,
36 მას, რომელიც მამამ განწმიდა და მოავლინა წუთისო-
ფელში, ეუბნებით: ღმერთს გმობო, რაკი ვთქვი: ღვთის ძე ვარ-
მეთქი? იოან.6,27.
37 თუ მამაჩემის საქმეებს არ ვაკეთებ, ნუ მერწმუნებით.
38 და თუ ვაკეთებ და არ მერწმუნებით, საქმეებს ერწმუნეთ,
რათა გაიგოთ და იცოდეთ, რომ ჩემშია მამა და მე მამაში ვარ.“
იოან.14,10;17,21.
39 მაშინ კვლავ ცდილობდნენ მის შეპყრობას, მაგრამ
დაუსხლტა მათ ხელიდან.

### იორდანეს გაღმა წასვლა

40 ისევ წავიდა იორდანეს გაღმა, იმ ადგილას, სადაც წინათ
ნათლავდა იოანე, და იქ დარჩა. იოან.1,28.
41 ბევრნი მოვიდნენ მასთან და ამბობდნენ: „იოანეს არ
მოუხდენია არც ერთი სასწაული, მაგრამ ყველაფერი, რაც
იოანემ თქვა მასზე, ჭეშმარიტი იყო."
42 და იქ ბევრმა ირწმუნა იგი.

## თ ა ვ ი 11

### ლაზარეს სნეულება და სიკვდილი

1 **ავად** იყო ვინმე ბეთანიელი ლაზარე, მარიამისა და მისი
დის მართას სოფლიდან.
2 ეს სწორედ ის მარიამი იყო, უფალს რომ ნელსაცხებელი
სცხო და ფეხები თავისი თმებით შეუმშრალა. მისი ძმა ლაზარე
იყო ავად. მათ.26,7. მარ.14,3. იოან.12,3.
3 მისმა დებმა კაცი გაუგზავნეს და შეუთვალეს: „უფალო,
აჰა, ვინც შენ გიყვარს, ავადაა."
4 იესომ მოისმინა და უთხრა: „ეს ავადმყოფობა სასიკვდი-
ლოდ არ არის, არამედ ღვთის სადიდებლადაა, რათა მისით
განდიდდეს ღვთის ძე." იოან.9,3.
5 იესოს უყვარდა მართა, მისი და, და ლაზარე.
6 როდესაც გაიგო, რომ ავად იყო, ორი დღე დარჩა იმ
ადგილზე, სადაც იმყოფებოდა.
7 ამის შემდეგ უთხრა მოწაფეებს: „წავიდეთ კვლავ
იუდეაში."
8 უთხრეს მას მოწაფეებმა: „რაბი, იუდეველები ახლახან
შენს ჩაქოლვას ცდილობდნენ და კიდევ იქ მიდიხარ?" იოან.10,31.
9 მიუგო იესომ: „თორმეტი საათი არ არის დღეში? ვინც
დღისით დადის, არ წაიბორძიკებს, რადგან ამ წუთისოფლის
ნათელს ხედავს. იოან.9,4.
10 ღამით მოარული კი წაიბორძიკებს, რადგან ნათელი არ არის
მასში." იოან.12,35.
11 ეს თქვა და შემდეგ უთხრა მათ: „ლაზარემ, ჩვენმა მეგო-
ბარმა, დაიძინა. მაგრამ მე მის გასაღვიძებლად მივდივარ."
12 უთხრეს მისმა მოწაფეებმა: „უფალო, თუ დაიძინა, გამო-
კეთდება."
13 იესო მის სიკვდილზე ამბობდა, მათ კი ეგონათ, რომ ბუნე-
ბრივ ძილზე ლაპარაკობდა.
14 მაშინ იესომ პირდაპირ უთხრა: „ლაზარე მოკვდა.
15 მიხარია თქვენს გამო, იქ რომ არ ვიყავი, რათა თქვენ
ირწმუნოთ. მაგრამ წავიდეთ მასთან."
16 მაშინ თომამ, ტყუპისცალად წოდებულმა, უთხრა თანამო-
წაფეებს: „ჩვენც წავყვეთ, რათა მასთან ერთად დავიხოცოთ."

## ლაზარეს აღდგინება

17 იესო მივიდა და ნახა, რომ ის უკვე ოთხი დღის დამარხული იყო.
18 ბეთანია ახლოს იყო იერუსალიმიდან, თხუთმეტი სტადიონის მანძილზე.
19 ბევრი იუდეველთაგანი მივიდა მართასთან და მარიამთან, რათა ენუგეშებინათ ისინი ძმის გამო.
20 რომ გაიგო მართამ, იესო მოდისო, შეეგება მას. მარიამი კი შინ იჯდა.
21 მაშინ მართამ უთხრა იესოს: „უფალო, აქ რომ ყოფილიყავი, ჩემი ძმა არ მოკვდებოდა.
22 მაგრამ ახლაც ვიცი: რასაც სთხოვ ღმერთს, მოგცემს ღმერთი."
23 უთხრა მას იესომ: „აღდგება შენი ძმა."
24 უთხრა მას მართამ: „ვიცი რომ აღდგება აღდგომისას, უკანასკნელ დღეს." იობ.19,25-26. ეს.26,19. ეზეკ.37,4. დან.12,2.
25 უთხრა მას იესომ: „მე ვარ აღდგომა და სიცოცხლე, ჩემი მორწმუნე, კიდეც რომ მოკვდეს, იცოცხლებს.
26 ყველა, ვინც ცოცხლობს ჩემში და სწამს ჩემი, არ მოკვდება უკუნისამდე. გწამს ეს?" იოან.6,54.
27 მან უთხრა: „დიახ, უფალო, მე მწამს, რომ შენ ქრისტე ხარ, ძე ღვთისა, რომელიც ამ წუთისოფლად მოდის." მათ.16,16.
28 ეს რომ თქვა, წავიდა და თავის დას, მარიამს საიდუმლოდ მოუხმო და უთხრა: „მოძღვარიია აქ და შენ გიხმობს."
29 როგორც კი გაიგონა, სასწრაფოდ წამოდგა და მივიდა მასთან.
30 იესო ჯერ სოფელში არ შესულიყო, იმავე ადგილზე იდგა, სადაც მართა შეეგება.
31 ხოლო იუდეველებმა, რომლებიც მასთან იყვნენ სახლში და ანუგეშებდნენ, დაინახეს, რომ მარიამი უცებ ადგა და გავიდა. გაჰყვნენ უკან, ეგონათ, სამარხისკენ მიდიოდა სატირლად.
32 მარიამი მივიდა იმ ადგილას, სადაც იესო იყო და, რომ იხილა იგი, დაემხო მის ფერხთით და უთხრა: „უფალო, აქ რომ ყოფილიყავი, ჩემი ძმა არ მოკვდებოდა."
33 როდესაც იესომ დაინახა, რომ ტიროდა იგი და მასთან ერთად მოსული იუდეველებიც ტიროდნენ, შეიძრა სულით და აშფოთდა.
34 უთხრა: „სად დაასვენეთ იგი?" მიუგეს: „უფალო, მოდი და ნახე."
35 აცრემლდა იესო.
36 თქვეს მაშინ იუდეველებმა: „ნახე, როგორ ჰყვარებია!"
37 ზოგმა მათგანმა კი თქვა: „ნუთუ ბრმის თვალის ამხელს არ შეეძლო ისე გაეკეთებინა, რომ ეს არ მომკვდარიყო?" იოან.9,6.
38 იესო კი, კვლავ შეძრული შინაგანად, მივიდა სამარხთან. ეს იყო გამოქვაბული, რომელსაც ლოდი ჰქონდა აფარებული.

39 თქვა იესომ: „მოაშორეთ ლოდი.“ მიცვალებულის დამ,
მართამ უთხრა: „უფალო უკვე ყარს, რადგან მეოთხე დღეა, რაც
დავმარხეთ.“
40 უთხრა მას იესომ: „განა არ გითხარი, რომ, თუ ირწმუნებ,
ღვთის დიდებას იხილავ-მეთქი?“
41 და მოაშორეს ლოდი. იესომ თვალები აღაპყრო და თქვა:
„მამაო, გმადლობ, რომ მისმინე.
42 მე ვიცოდი, რომ ყოველთვის მისმენ. მე მხოლოდ გარ-
შემოკრებილი ხალხის გასაგონად ვთქვი, რათა ირწმუნონ, რომ
შენ მომავლინე.“
43 ეს რომ თქვა, დიდი ხმით დაიძახა: „ლაზარე, გამოდი!“
44 გამოვიდა მიცვალებული, ხელ-ფეხი სახვევებით ჰქონდა
შეკრული და სახეც სუდარით ჰქონდა შეხვეული. უთხრა მათ
იესომ: „გახსენით, გაუშვით, იაროს.“
45 მაშინ ბევრმა იუდეველთაგან, რომლებიც მოვიდნენ მარია-
მთან და იხილეს, რაც მან მოახდინა, ირწმუნა იგი.

## მღვდელმთავრები და ფარისევლები პირს კრავენ იესოს მოსაკლავად

46 ზოგიერთნი კი წავიდნენ ფარისევლებთან და უთხრეს, რაც
მოახდინა იესომ.
47 მაშინ მღვდელმთავრებმა და ფარისევლებმა შეკრიბეს
სინედრიონი და თქვეს: „რა ვქნათ, რადგან ეს კაცი ბევრ
სასწაულებს ახდენს? მათ.26,3. მარ.14,1.
48 თუ მივუშვებთ თავის ნებაზე, ყველა ირწმუნებს მას. მოვ-
ლენ რომაელები და დაიპყრობენ ჩვენს ადგილსაც და ერსაც.“
49 ერთმა მათგანმა, კაიაფამ, რომელიც მღვდელმთავრობდა იმ
წელიწადს, უთხრა მათ: „თქვენ არაფერი გაგეგებათ,
50 ვერ მოგიფიქრებიათ, რომ გვიჯობს ერთი ადამიანი
მოკვდეს ხალხისთვის, ვიდრე მთელი ერი დაიღუპოს.“ იოან.18,14.
51 ეს თავისით არ უთქვამს, არამედ მღვდელმთავრობდა იმ
წელიწადს და იწინასწარმეტყველა, რომ იესო ერისთვის
მოკვდებოდა.
52 და არა მარტო ერისთვის, არამედ იმისათვისაც, რომ
ღვთის გაფანტული შვილები შეეკრიბა ერთად. იოან.10,16. ეფეს.2,13.
53 იმ დღიდან გადაწყვიტეს, მოეკლათ იგი. მათ.21,38.
54 ამიტომ იესო აღარ დადიოდა იუდეველთა შორის ცხადად,
არამედ გაეცალა იქაურობას უდაბნოს ახლოს მდებარე მხარეში,
ქალაქში, ეფრემი რომ ეწოდება, და იქ დარჩა მოწაფეებთან ერთად.
55 ახლოვდებოდა იუდეველთა პასექი და ამ მხარიდან მრა-
ვალი ავიდა პასექის წინ იერუსალიმში განსაწმედად. 2ნშტ.30,17.
56 ეძებდნენ იესოს და ტაძარში მდგომნი ერთმანეთს ეუბნე-
ბოდნენ: ‘როგორ ფიქრობთ, არ მოვა დღესასწაულზე?’

57 მღვდელმთავრებმა და ფარისევლებმა განკარგულებები
გასცეს, რომ ვინც შეიტყობდა, სად იყო იგი, უნდა ეცნობებინა,
რათა შეეპყროთ.

## თ ა ვ ი 12

### ბეთანიელი მარიამი ნარდს სცხებს იესოს

1 **პასექამდე** ექვსი დღით ადრე მოვიდა იესო ბეთანიაში,
სადაც იყო ლაზარე, რომელიც იესომ აღადგინა მკვდრეთით.
მათ.26,6. მარ.14,3. იოან.11,2.
2 მას ვახშამი მოუმზადეს იქ. მართა ემსახურებოდა, ლაზარე
კი მისი ერთ-ერთი თანამეინახე იყო. ლუკ.10,40.
3 მარიამმა აიღო ერთი ლიტრა სუფთა, ძვირფასი ნარდის
ნელსაცხებელი, ფეხებზე სცხო იესოს და საკუთარი თმით
შეუმშრალა ფეხები. სახლი ნელსაცხებლის სურნელებით აივსო.
4 თქვა იუდა ისკარიოტელმა, ერთმა მისმა მოწაფეთაგანმა,
რომელსაც უნდა გაეცა იგი:
5 „რატომ არ გაიყიდა ეს ნელსაცხებელი სამას დინარად და
ღარიბებს არ დაურიგდა?“
6 ეს იმიტომ კი არ თქვა, რომ ღარიბებზე ზრუნავდა,
არამედ იმიტომ, რომ ქურდი იყო. ყულაბა მას ჰქონდა და,
რასაც ჩაყრიდნენ, ის იღებდა. იოან.13,29.
7 იესომ უთხრა: „დაანებე თავი, მან ჩემი დამარხვის დღი-
სთვის გადაინახა იგი.
8 რადგან ღარიბნი ყოველთვის თქვენთანა გყავთ, მე კი არ
გყავართ ყოველთვის.“ 2შჯ.15,11.
9 იუდეველთაგან დიდძალმა ხალხმა გაიგო, რომ ის იქ იყო
და მივიდნენ არა მარტო იესოს გულისთვის, არამედ ლაზარეს
სანახავადაც, რომელიც მან მკვდრეთით აღადგინა.
10 მღვდელმთავრებმა ლაზარეს მოკვლაც გადაწყვიტეს,
11 რადგან მის გამო ბევრი იუდეველი მოდიოდა და
რწმუნდებოდა იესოში.

### იესოს ზეიმით შესვლა იერუსალიმში

12 მეორე დღეს სადღესასწაულოდ მოსულმა დიდძალმა ხალ-
ხმა გაიგო, იესო მოდის იერუსალიმშიო.
13 აიღეს პალმის ტოტები, მის შესაგებებლად გავიდნენ და
იძახდნენ: „ოსანა! კურთხეულ არს უფლის სახელით მომავალი,
და მეფე ისრაელისა!“ მათ.21,8. მარ.11,8. ლუკ.19,36.
14 იესომ ერთი ჩოჩორი იპოვა და ზედ შეჯდა, როგორც
დაწერილია:
15 „ნუ გეშინია სიონის ასულო. აჰა, შენი მეფე მოდის
ჩოჩორზე მჯდომი.“ ეს.62,11. ზაქ.9,9. მათ.21,5.

16 პირველად ვერ გაუგეს მოწაფეებმა, მაგრამ, როცა იესო
განდიდდა, მაშინ გაიხსენეს, რომ ეს მასზე იყო დაწერილი, და
ასე მოექცნენ მას.
17 მოწმობდა ის ხალხი, რომელიც მასთან იყო, როცა ლაზარე
საფლავიდან გამოიხმო და მკვდრეთით აღადგინა.
18 ამიტომ შეეგება ხალხი, რაკი გაგონილი ჰქონდა, რომ ეს
სასწაული მოახდინა.
19 ფარისევლებმა კი ერთმანეთს უთხრეს: „ხედავთ? ვერა-
ფერს ხდებით. მთელი წუთისოფელი მას მიჰყვება."

## ბერძნებს უნდათ იესოს ნახვა

20 დღესასწაულზე თაყვანის საცემად ამოსულთა შორის
იყვნენ ბერძნები.
21 მივიდნენ ისინი ფილიპესთან, რომელიც გალილეის ბეთსაი-
დადან იყო, სთხოვეს და უთხრეს: „ბატონო, იესოს ნახვა გვსურს."
22 ფილიპე მივიდა ანდრიასთან და უთხრა. შემდეგ ანდრიამ
და ფილიპემ უთხრეს იესოს.

## კაცის ძის განდიდება

23 მიუგო იესომ მათ: „მოვიდა ჟამი, რომ განდიდდეს კაცის
ძე.
24 ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: თუ მიწაში
ჩავარდნილი ხორბლის მარცვალი არ მოკვდა, მარტო დარჩება.
და თუ მოკვდა, ბევრ ნაყოფს გამოიღებს.
25 ვისაც თავისი სული უყვარს, კარგავს მას. ხოლო ვისაც
თავისი სული სძულს ამ წუთისოფელში, საუკუნო სიცოცხლი-
სათვის შეინახავს მას. მათ.10,39. მარ.8,35. ლუკ.9,24;14.27.
26 ვინც მე მემსახურება, მე მომყვეს და, სადაც მე ვარ, ჩემი
მსახურიც იქ იქნება. ვინც მე მემსახურება, მას პატივს მიაგებს
მამა. იოან.17,24.
27 ახლა შფოთავს ჩემი სული და რა ვთქვა? მამაო, მიხსენი
ამ ჟამისაგან! მაგრამ ამისთვის მოვედი ამ ჟამს. მათ.26,38. ებრ.5,7.
28 მამაო, განადიდე სახელი შენი!" ზეციდან მოვიდა ხმა:
„განვადიდე და კვლავაც განვადიდებ."
29 იქ მდგომმა ხალხმა ამის გაგონებაზე თქვა: ქუხილიაო.
სხვებმა კი თქვეს: ანგელოზი ელაპარაკებოდაო მას.
30 მიუგო იესომ და უთხრა: „ჩემთვის კი არ იყო ეს ხმა,
არამედ თქვენთვის.
31 ახლაა ამ წუთისოფლის სამსჯავრო. ამ წუთისოფლის მთა-
ვარი ახლა გარეთ გაიდევნება. იოან.14,30;16,11.
32 როცა ავმაღლდები მიწიდან, ყველას ჩემთან მივიზიდავ."
იოან.3,14.
33 ამას იმის მისანიშნებლად ლაპარაკობდა, თუ როგორი
სიკვდილით მოკვდებოდა.

34 მიუგო ხალხმა: „რჯულიდან გაგვიგონია, რომ ქრისტე
სამუდამოდ რჩება. როგორღა ამბობ, კაცის ძე უნდა ამაღლ-
დესო. ვინაა ეს კაცის ძე?“

2მფ.7,13. ფსალ.88,37. ეს.9,7. ეზეკ.37,25. დან.2,44;7,14. მიქ.5,2.

35 მაშინ იესომ უთხრა მათ: „კიდევ მცირე ხანს არის თქვენ
შორის ნათელი. იარეთ სანამ ნათელი გაქვთ, რათა ბნელმა არ
მოგიცვათ. ბნელში მოარულმა არ იცის, საით მიდის.
36 სანამ ნათელი გაქვთ, იწამეთ ნათელი, რათა იყოთ ძენი
ნათლისა.“ თქვა ეს სიტყვები იესომ, წავიდა და მათ თვალს მიე-
ფარა.

## ესაიას წინასწარმეტყველება თვალების სიბრმავეზე

37 ამდენი სასწაული მოახდინა მათ წინაშე და მაინც არ
იწამეს იგი,
38 რათა ასრულებულიყო ესაია წინასწარმეტყველის სიტყვა,
რომელმაც თქვა: „უფალო, ვინ ირწმუნა ჩვენგან სმენილი და
უფლის მკლავი ვის გამოეცხადა?“ ეს.53,1. რომ.10,16.
39 იმიტომაც ვერ ირწმუნეს, რომ, როგორც კიდევ თქვა
ესაიამ:
40 „მან თვალები დაუბრმავა მათ და გული გაუქვავა, რათა
თვალებით ვერ ეხილათ და გულით ვერ მიმხვდარიყვნენ და არ
მოქცეულიყვნენ, რომ განმეკურნა ისინი.“

ეს.6,9-10. მათ.13,14. მარ.4,12. ლუკ.8,10. საქ.28,26. რომ.11,8.

41 ეს თქვა ესაიამ, რაკი იხილა მისი დიდება და ილაპარაკა
მასზე.

## მთავრებმა ირწმუნეს, მაგრამ არ აღიარებენ

42 თუმცა ბევრმა მთავარმაც ირწმუნა იგი, მაგრამ ფარისე-
ველთა გამო ვერ აღიარებდნენ, რათა სინაგოგიდან არ მოეკვე-
თათ.
43 რადგან ადამიანთა დიდება უფრო უყვარდათ, ვიდრე
ღვთის დიდება. იოან.5,44.
44 იესომ შესძახა და თქვა: „ვისაც ჩემი სწამს, ჩემი კი არ
სწამს, არამედ იმისი, ვინც მე მომავლინა,
45 და ჩემი მხილველი ხედავს მას, ვინც მე მომავლინა.
46 მე როგორც ნათელი მოვედი წუთისოფელში, რათა არავინ,
ვისაც კი სწამს ჩემი, ბნელში არ დარჩეს. იოან.3,19.
47 თუ ვინმე მოისმენს ჩემს სიტყვებს და არ დაიცავს, მე არ
განვსჯი მას, რადგან წუთისოფლის განსასჯელად კი არ მოვედი,
არამედ წუთისოფლის სახსნელად.
48 მას, ვინც მე უარმყოფს და არ მიიღებს ჩემს სიტყვებს,
ჰყავს მსაჯული. სიტყვა, რომელიც წარმოვთქვი, განსჯის მას
უკანასკნელ დღეს. მარ.16,16.

49 რადგან მე ჩემით კი არ ვილაპარაკე, არამედ მამამ, ჩემმა
მომავლინებელმა, მომცა მცნება, რა ვთქვა და რა ვილაპარაკო.
იოან.14,10.
50 მე ვიცი, რომ მისი მცნება საუკუნო სიცოცხლეა. ამიტომ,
რასაც ვლაპარაკობ, როგორც მამამ მითხრა, ისე ვლაპარაკობ."

## თ ა ვ ი 13

### იესო ფეხებს ბანს მოწაფეებს

1 **პასექის** დღესასწაულის წინ იცოდა იესომ, რომ დადგა ამ
წუთისოფლიდან მამასთან მისი გადასვლის ჟამი: როგორც
შეიყვარა თავისიანები, რომლებიც ამ წუთისოფელში იყვნენ,
ისევე ბოლომდე უყვარდა ისინი. მათ.26,2. მარ.14,1.
2 სერობის დროს, როდესაც ეშმაკმა უკვე ჩაუდო გულში
იუდას, სიმონ ისკარიოტელისას, რომ გაეცა იგი,
3 იესომ, იცოდა რა, რომ მამამ ყველაფერი მისცა მას ხელთ,
რომ ღვთიდან გამოვიდა და ღმერთთან მიდის, მათ.11.27:28,18.
4 წამოდგა სერობიდან, გადადო ზემო სამოსელი, აიღო
ტილო და წელზე შემოირტყა. ლუკ.17,8:22.27.
5 შემდეგ ჩაასხა წყალი საბანელში და დაიწყო მოწაფეების
ფეხის ბანა და იმ ტილოთი შემშრალება, რომელიც წელზე
ერტყა.
6 მივიდა სიმონ-პეტრესთან, მან კი უთხრა: „უფალო, შენ
უნდა დამბანო ფეხი?"
7 მიუგო იესომ და უთხრა მას: „რასაც ვაკეთებ ახლა, არ
იცი, მერე კი გაიგებ."
8 უთხრა პეტრემ: „უკუნისამდე არ დამბან ფეხს." იესომ
უპასუხა: „თუ არ დაგბან, ჩემთან არ გექნება წილი."
9 უთხრა სიმონ-პეტრემ: „უფალო, მარტო ფეხს კი არა,
ხელსაც და თავსაც."
10 უთხრა იესომ: „განბანილს აღარ სჭირდება დაბანა, გარდა
ფეხებისა, რადგან ის მთლიანად სუფთაა და თქვენც სუფთანი
ხართ, ოღონდ ყველა არა." იოან.15.3.
11 რადგან იცოდა, ვინ გასცემდა. ამიტომ თქვა: ყველანი არ
ხართო სუფთა.
12 ფეხები რომ დაბანა მათ და თავისი სამოსელი აიღო და
კვლავ დაჯდა, უთხრა მათ: „იცით რა გიყავით?
13 თქვენ მე მიწოდებთ მოძღვარს და უფალს. სწორად
ამბობთ, რადგანაც ვარ. 1კორ.8.6:12.3. ფილ.2,11.
14 ამიტომ, თუკი მე, მოძღვარმა და უფალმა, დაგბანეთ
ფეხები, თქვენც ერთმანეთს უნდა დაბანოთ ფეხები.
15 რადგან მაგალითი მოგეცით, რათა, როგორც მე მოგექე-
ცით, თქვენც ისე მოიქცეთ.

16 ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: მონა არაა
თავის ბატონზე დიდი და მოვლინებული არ არის მომავლინე-
ბელზე დიდი, მათ.10,24. ლუკ.6,40. იოან.15,20.
17 რაკი ეს იცით, ნეტარნი ხართ, თუ ამას აღასრულებთ.
18 ყველა თქვენგანზე არ ვლაპარაკობ. მე ვიცი, ვინც ამო-
ვარჩიე: მაგრამ უნდა აღსრულდეს წერილი: 'ჩემი პურის
მჭამელმა ჩემზე აღმართა ქუსლი.' ფსალ.40,10. საქ.1,16.
19 ახლა გეუბნებით, სანამ ეს ახდებოდეს, რათა, როცა
ახდება, ირწმუნოთ, რომ მე ვარ. იოან.14,29.
20 ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ვინც
ღებულობს იმას, ვისაც მე მივავლენ, მე მღებულობს, ხოლო
ვინც მე მღებულობს, ჩემს მომავლინებელსაც ღებულობს."
მათ.10,40. ლუკ.10,16.

## იესოს წინასწარუწყება გამცემლობაზე

21 ამის თქმის შემდეგ იესო სულით აშფოთდა, დაამოწმა და
თქვა: „ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ერთი
თქვენგანი გამცემს მე." მათ.26,21. მარ.14,18. ლუკ.22,21.
22 მოწაფეებმა ერთმანეთს გადახედეს გაოგნებულებმა: ვისზე
თქვაო.
23 იესოს მკერდზე მიეყრდნო ერთი მოწაფეთაგანი, რომელიც
უყვარდა იესოს. იოან.21,20.
24 სიმონ-პეტრემ ანიშნა მას და უთხრა: ჰკითხე, ვინ არის,
ვისზეც თქვაო.
25 იგი მკერდზე მიეკრა იესოს და უთხრა: „უფალო, ვინაა
იგი?"
26 მიუგო იესომ: „ეს ისაა, ვისაც ამოვუწებ ლუკმას და
მივცემ." აწებს ლუკმას, იღებს და აძლევს იუდას, სიმონ ისკა-
რიოტელისას.
27 ამ ლუკმის შემდეგ სატანა შევიდა მასში. მაშინ უთხრა
მას იესომ: „რასაც აკეთებ, მალე გააკეთე."
28 მაგრამ მეინახეთაგან ვერავინ მიხვდა, რად უთხრა ეს.
29 რაკი ყულაბა იუდას ჰქონდა, ზოგმა იფიქრა, იესო
ეუბნება, სადღესასწაულოდ გვიყიდე, რაც გვჭირდებაო, ან
კიდევ, რომ რაიმე მიეცა ღარიბებისათვის.
30 ის კი, როგორც კი ლუკმა აიღო, დაუყოვნებლივ გავიდა.
და იყო ღამე.

## ახალი მცნება: შეიყვარეთ ერთმანეთი

31 როცა ის გავიდა, თქვა იესომ: „ახლა განდიდდა კაცის ძე
და ღმერთი განდიდდა მასში. იოან.12,23.
32 რაკი ღმერთი განდიდდა მასში, ღმერთიც განადიდებს მას
თავის თავში და უმალვე განადიდებს მას.
33 შვილებო, კიდევ მცირე ხანსღა ვარ თქვენთან. ძებნას

დამიწყებთ, როგორც იუდეველებს ვუთხარი, რომ სადაც
მივდივარ, თქვენ ვერ შეძლებთ-მეთქი მოსვლას, თქვენც იმასვე
გეუბნებით ახლა. იოან.7,34;8,21.
34 ახალ მცნებას გაძლევთ თქვენ: გიყვარდეთ ერთმანეთი;
როგორც მე შეგიყვარეთ თქვენ, თქვენც ისე გიყვარდეთ ერთმა-
ნეთი. იოან.15,12. 1იოან.3,11. 1თეს.4,9.
35 ჩემი მოწაფეები რომ ხართ, იმით გაიგებენ ყველანი, თუ
სიყვარული გექნებათ ურთიერთს შორის."
36 ჰკითხა მას სიმონ-პეტრემ: „უფალო, სად მიხვალ?" იესომ
მიუგო: „ახლა იქ ვერ გამომყვები, სადაც მე მივდივარ, მერე კი
გამომყვები."
37 უთხრა მას პეტრემ: „უფალო, ახლავე რატომ ვერ გამო-
გყვები? ჩემს სულს დავდებ შენთვის."
38 იესომ მიუგო: „სულს დადებ ჩემთვის? ჭეშმარიტად,
ჭეშმარიტად გეუბნები შენ: მამალი არ იყივლებს, სანამ სამჯერ
არ უარმყოფ." მათ.26,34. მარ.14,30. ლუკ.22,34.

## თ ა ვ ი 14

### მე ვარ გზა და ჭეშმარიტება და სიცოცხლე

1 „ნუ შეკრთება თქვენი გული. იწამეთ ღმერთი და მიწამეთ
მე.
2 მამაჩემის სახლში ბევრი სავანეა. ასე რომ არ იყოს, არ
გეტყოდით. მე მივდივარ, რათა ადგილი მოგიმზადოთ.
3 როდესაც წავალ და ადგილს მოგიმზადებთ, ისევ მოვალ
და ჩემთან წაგიყვანთ, რათა, სადაც მე ვარ, თქვენც იქ იყოთ.
იოან.17,24. 1თეს.4,17.
4 სადაც მე მივდივარ, თქვენ იცით ის გზა."
5 თომამ უთხრა: „უფალო, არ ვიცით, სად მიდიხარ, და გზა
როგორღა გვეცოდინება?"
6 უთხრა იესომ: „მე ვარ გზა, ჭეშმარიტება და სიცოცხლე.
მამასთან ვერავინ მივა, თუ არა ჩემით.
ეს.35,8. იოან.1,14,17;6,33.40;8,32;10,28;11.25. 1იოან.5,20.
7 მე რომ მიცნობდეთ, მამაჩემიც გეცნობებოდათ. ამიერიდან
იცნობთ მას და გიხილავთ იგი."
8 ფილიპემ უთხრა: „უფალო, გვაჩვენე მამა და საკმარისია
ჩვენთვის."
9 უთხრა მას იესომ: „რა ხანია, თქვენთან ვარ და ვერ
მიცნობ, ფილიპე? ვინც მე მიხილა, მამა იხილა. როგორღა
ამბობ, გვაჩვენე მამაო?
10 განა არ გწამს, რომ მე მამაში ვარ და მამა ჩემში?
სიტყვებს, რომელთაც გეუბნებით, ჩემით არ ვამბობ. ჩემში
მყოფი მამა აკეთებს საქმეებს.

11 მერწმუნეთ, რომ მე მამაში ვარ და მამა ჩემში. თუ არა
და თვით საქმეებს მაინც ერწმუნეთ.
12 ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: ვისაც ჩემი
სწამს, იმ საქმეებს, რასაც მე ვაკეთებ, ისიც გააკეთებს, და
მათზე დიდსაც გააკეთებს, რადგან მე მამასთან მივდივარ.
13 რასაც ითხოვთ ჩემი სახელით, გავაკეთებ, რათა განდიდდეს
მამა ძეში. მათ.7,7. მარ.11,24. ლუკ.11,9. იოან.15,7;16,23. იაკ.1,6.
14 თუ რამეს ითხოვთ ჩემი სახელით, გავაკეთებ.

## აღთქმა სულიწმიდის მოვლინებისა

15 „თუ მე გიყვარვართ, ჩემი მცნებანი დაიცავით.
16 მე მამას შევევედრები და ის სხვა ნუგეშისმცემელს მოგი-
ვლენთ, რათა თქვენთან იყოს საუკუნოდ–
17 ჭეშმარიტების სულს, რისი მიღებაც არ შეუძლია წუთი-
სოფელს, რადგან ვერ ხედავს და არ იცნობს მას. თქვენ კი
იცნობთ მას, რადგან თქვენთან რჩება და თქვენში იქნება.
იოან.16,13. 1კორ.2,14.
18 ობლებად არ დაგტოვებთ, მოვალ თქვენთან.
19 კიდევ ცოტაც და წუთისოფელი ველარ მიხილავს, თქვენ
კი მიხილავთ, რადგან მე ცოცხალი ვარ და თქვენც იცოცხლებთ.
იოან.11,25. 1თეს.4,14.
20 იმ დღეს გაიგებთ, რომ მე მამაჩემში ვარ და თქვენ ჩემში,
და მე თქვენში.
21 ვისაც ჩემი მცნებები აქვს და იცავს მათ, მას ვუყვარვარ
მე, ჩემს მოყვარულს კი ჩემი მამაც შეიყვარებს. მეც შევიყვა-
რებ მას და მე თვითონ გამოვეცხადები."
22 იუდამ, არა ისკარიოტელმა, უთხრა: „უფალო, როგორ იქნება,
რომ შენ თვითონ გამოგვეცხადები ჩვენ და არა წუთისოფელს."
23 მიუგო იესომ და უთხრა: „ვისაც ვუყვარვარ, ის ჩემს
სიტყვას დაიცავს და მამაჩემიც შეიყვარებს მას, ჩვენც მივალთ
და მასთან დავიდებთ სავანეს. ზაქ.2,10. 1კორ.3,16. გამოცხ.3,20.
24 ვისაც არ ვუყვარვარ, არ იცავს ჩემს სიტყვებს. სიტყვა,
რომელსაც ისმენთ, ჩემი კი არაა, ჩემი მომავლინებელი მამისაა.
იოან.12,49.
25 ეს გითხარით თქვენთან ყოფნისას.
26 ხოლო ნუგეშისმცემელი კი, სულიწმიდა, რომელსაც ჩემი
სახელით მოავლინებს მამა, ყველაფერს გასწავლით და ყველა-
ფერს გაგახსენებთ, რაც თქვენთვის მითქვამს. იოან.15,26.
27 მშვიდობას გიტოვებთ თქვენ, ჩემს მშვიდობას გაძლევთ
თქვენ. წუთისოფელი რომ იძლევა, ისე კი არ გაძლევთ. ნუ
შეკრთება თქვენი გული და ნურც შეშინდება. ფილ.4,7.
28 ხომ მოისმინეთ, რომ გითხარით: მივდივარ და მოვალ
თქვენთან. რომ გყვარებოდით, გაგიხარდებოდათ, რაკი მამასთან
მივდივარ, რადგან მამა ჩემზე დიდია.

29 ახლა გითხარით ეს, სანამ ახდებოდეს, რათა ირწმუნოთ,
როცა ახდება.
30 ბევრს აღარ ვილაპარაკებ თქვენთან, რადგან წუთისოფლის
მთავარი მოდის და მას ჩემში არაფერი ეკუთვნის. იოან.12,31;16,11.
31 მაგრამ, რათა გაიგოს წუთისოფელმა, რომ მამა მიყვარს
და, როგორც მამამ მიბრძანა, ისე ვაკეთებ. ადექით, წავიდეთ
აქედან. იოან.10,18. ებრ.10,77

## თ ა ვ ი 15

### ჭეშმარიტი ვაზი და ლერწები

1 „მე ვარ ვაზი ჭეშმარიტი, მამაჩემი კი მიწისმუშაკია.
2 ყოველ უნაყოფო ლერწს ჩემში ის მოაშორებს და ყოველ
ნაყოფიერს კი განწმედს, რათა მეტი ნაყოფი გამოიღოს.
მათ.15,13. გალ.5.22.
3 თქვენ უკვე გაწმედილნი ხართ იმ სიტყვით, რომელიც
გითხარით.
4 თქვენ ჩემში დარჩით, მე კი – თქვენში. როგორც ლერწი
ვერ მოისხამს ნაყოფს თავისით, თუ ვაზზე არ დარჩება, ისევე
თქვენც, თუ ჩემში არ დარჩებით.
5 მე ვაზი ვარ, თქვენ კი – ლერწები. ვინც ჩემში რჩება და
მე მასში, იგი ბევრ ნაყოფს ისხამს, რადგან უჩემოდ არაფრის
კეთება არ შეგიძლიათ. საქ.4.12.
6 ვინც ჩემში არ დარჩება, გარეთ გადაიგდება, როგორც
ლერწი, და დაჭკნება. მოაგროვებენ მათ, ცეცხლში ჩაყრიან და
დაიწვებიან. ეზეკ.15,4. მათ.3,10;7,19.
7 თუ ჩემში დარჩებით და ჩემი სიტყვები თქვენში დარჩება,
რასაც ისურვებთ, ითხოვეთ და გექნებათ. იოან.14,13;16,23. 1იოან.3.22.
8 ამით განდიდდება მამაჩემი, თუ ბევრ ნაყოფს გამოიღებთ
და ჩემი მოწაფეები იქნებით.

### დარჩით ჩემს სიყვარულში

9 „როგორც მამამ შემიყვარა მე, მეც ასევე შეგიყვარეთ
თქვენ. დარჩით ჩემს სიყვარულში!
10 თუ ჩემს მცნებებს დაიცავთ, ჩემს სიყვარულში დარჩებით,
როგორც მე დავიცავი მამაჩემის მცნებები და დავრჩი მის
სიყვარულში.
11 ეს ყველაფერი იმიტომ გითხარით, რომ ჩემი სიხარული
იყოს თქვენში და სრულყოფილი იყოს თქვენი სიხარული.
12 ესაა ჩემი მცნება: გიყვარდეთ ერთმანეთი, როგორც მე
შეგიყვარეთ თქვენ. 1იოან.3,11:4,21. ეფეს.5,2. 1თეს.4,9.
13 იმაზე დიდი სიყვარული არ არსებობს, როცა ვინმე თავის
სულს სწირავს თავისი მეგობრისათვის.

14 თქვენ ჩემი მეგობრები ხართ, თუ გააკეთებთ, რასაც მცნე-
ბად გიდებთ.
15 მე აღარ გიწოდებთ მონებს, ვინაიდან მონამ არ იცის, რას
აკეთებს მისი ბატონი. არამედ მეგობრები გიწოდეთ, რადგან
ყველაფერი გამცნეთ, რაც მამაჩემისგან მსმენია. ეფეს.1,9;3,5.
16 თქვენ არ ამირჩევივართ, არამედ მე აგირჩიეთ თქვენ და
დაგადგინეთ, რათა წახვიდეთ და ნაყოფი გამოიღოთ და თქვენი
ნაყოფი დარჩეს, რათა, რასაც კი სთხოვთ მამას ჩემი სახელით,
მან მოგცეთ თქვენ.
17 ამას გიდებთ მცნებად, რათა გიყვარდეთ ერთმანეთი.

## თქვენც გაგდევნიან

18 „თუ თქვენ წუთისოფელს სძულხართ, იცოდეთ, რომ
თქვენზე უწინ მე შემიძულა. 1იოან.3,13.
19 თქვენ რომ წუთისოფლისანი ყოფილიყავით, წუთისოფელს
ეყვარებოდა თავისიანები. და რაკი არ ხართ წუთისოფლისანი,
არამედ მე გამოგარჩიეთ წუთისოფლიდან, ამიტომ სძულხართ
წუთისოფელს.
20 გაიხსენეთ სიტყვა, რომელიც გითხარით: მონა არ არის-
მეთქი თავის ბატონზე დიდი. მე თუ მდევნიდნენ, თქვენც დაგი-
წყებენ დევნას. თუ ჩემი სიტყვა დაიცვეს, თქვენსასაც დაიცავენ.
მათ.10,24;24,9. მარ.13,9. ლუკ.21,12. იოან.13,16.
21 მაგრამ ყოველივე ამას ჩემი სახელის გამო გიზამენ,
რადგან არ იცნობენ ჩემს მომავლინებელს. იოან.16,3.
22 მე რომ არ მოვსულიყავი და არ მეთქვა მათთვის, არ ექნე-
ბოდათ ცოდვა. ახლა კი არა აქვთ პატიება თავიანთი ცოდვები-
სათვის.
23 ჩემს მოძულეს მამაჩემიც სძულს.
24 მე რომ არ მეკეთებინა მათ შორის საქმეები, რასაც სხვა
ვერავინ აკეთებდა, ცოდვაც აღარ ექნებოდათ. ახლა კი იხილეს
და შეგვიძულეს მეც და მამაჩემიც.
25 მაგრამ აღსრულდეს მათ რჯულში დაწერილი სიტყვა:
'უმიზეზოდ შემიძულეს.' ფსალ.34,19;68,5.
26 როცა მოვა ნუგეშისმცემელი, რომელსაც მე მოგივლენთ
მამისგან – ჭეშმარიტების სული, – რომელიც მამისგან გამოდის,
ის დაამოწმებს ჩემს შესახებ. ლუკ.24,49. იოან.14,26.
27 თქვენც დაამოწმებთ, ვინაიდან თავიდანვე ჩემთანა ხართ.
საქ.1,8;2,32. 1პეტ.5,1.

## თ ა ვ ი 16

## იესო ჰპირდება ნუგეშისმცემლის მოვლინებას

1 „ეს ყველაფერი გითხარით, რათა არ დაბრკოლდეთ
(რწმენაში).

2 სინაგოგიდან მოგკვეთენ, მაგრამ მოდის ჟამიც, როცა თქვენს
ყველა მკვლელს ეგონება, რომ ამით ღმერთს ემსახურება.
3 ასე მოგექცევიან, რადგან არ იცნეს არც მამა, არც მე.
იოან.15,21.
4 მაგრამ ეს გითხარით, რათა, როცა მოვა ჟამი, გაიხსენოთ,
რომ მე გითხარით. ეს არ მითქვამს თავიდანვე, რადგან თქვე-
ნთან ვიყავი. მათ.9,15. იოან.14,29.
5 ახლა მივდივარ მასთან, ვინც მე მომავლინა და არც ერთი
თქვენგანი არ მეკითხება, სად მიდიხარო. იოან.7,33.
6 მაგრამ მწუხარებით აღივსო თქვენი გული, ეს რომ
გითხარით.
7 მაგრამ ჭეშმარიტებას გეუბნებით თქვენ: თქვენთვის
უკეთესია, რომ წავიდე, რადგან თუ არ წავედი, ნუგეშისმცე-
მელი ვერ მოვა თქვენთან. თუ წავალ, მე მოგივლენთ. იოან.15,26.
8 და როდესაც ის მოვა, ამხილებს წუთისოფელს ცოდვის,
სიმართლისა და სამსჯავროს გამო.
9 ცოდვის გამო, რომ არ მიწამეს;
10 სიმართლის გამო, მამასთან რომ მივდივარ და ვერასოდეს
მიხილავთ;
11 სამსჯავროს გამო, რომ მთავარი ამ წუთისოფლისა
მსჯავრდებულია. იოან.12,31;14,30. კოლ.2,15.
12 კიდევ ბევრი რამ მაქვს თქვენთვის სათქმელი, მაგრამ
ველარ იტვირთავთ.
13 როცა მოვა იგი, სული ჭეშმარიტებისა, შეგიძღვებათ
ყოველ ჭეშმარიტებაში. თავისით კი არ ილაპარაკებს, არამედ
იმას ილაპარაკებს, რასაც ისმენს, და მომავალს გაუწყებთ
თქვენ. მათ.10,19.
14 იგი განმადიდებს მე, რადგან ჩემგან მიიღებს და თქვენ
გაუწყებთ.
15 ყველაფერი, რაც მამას აქვს, ჩემია. ამიტომ გითხარით:
ჩემგან მიიღებს და თქვენ გაუწყებთ-მეთქი. იოან.17,10.

## იესო მოვიდა მამისგან და მიდის მამასთან

16 „ცოტაც და, ველარ მიხილავთ. კიდევ ცოტაც და, მიხი-
ლავთ, რადგან მე მამასთან მივდივარ."
17 რამდენიმე მისმა მოწაფემ ერთმანეთს გადაულაპარაკა:
„ამას რას გვეუბნება: ცოტაც და, ველარ მიხილავთ. კიდევ
ცოტაც და, მიხილავთ, რადგან მამასთან მივდივარო?"
18 ასე ლაპარაკობდნენ: ამას რას ამბობს: ცოტაცო? არ
ვიცით, რას ამბობსო.
19 მიხვდა იესო, რომ უნდოდათ მისთვის ეკითხათ, და უთხრა
მათ: „იმიტომ ეკითხებით ერთმანეთს, მე რომ ვთქვი: ცოტაც
და, ვერ მიხილავთ, და კიდევ ცოტაც და, მიხილავთ-მეთქი?
20 ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: იტირებთ

და ივალალებთ, წუთისოფელი კი გაიხარებს. თქვენ დამწუხრ-
დებით, მაგრამ თქვენი მწუხარება სიხარულად იქცევა.
21 დედაკაცი მშობიარობისას წუხს, რადგან მისი ჟამი
დადგა. ხოლო ბავშვს რომ შობს, სიხარულისგან აღარ ახსოვს
ტანჯვა, რადგან ადამიანი იშვა წუთისოფელში.
22 თქვენც დამწუხრებულნი ხართ ახლა, მაგრამ კვლავ გიხი-
ლავთ და გაიხარებს თქვენი გული, და თქვენს სიხარულს ვეღა-
რავინ წაგართმევთ. ლუკ.24,41.52. იოან.20,20. 1პეტ.1,8.

## ითხოვეთ ჩემი სახელით

23 „იმ დღეს არაფერს მკითხავთ. ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად
გეუბნებით თქვენ: რასაც სთხოვთ მამას, ჩემი სახელით მოგცემთ
თქვენ. მათ.7,7. მარ.11,24. ლუკ.11,9. იოან.14,13;15,7. იაკ.1,6.
24 აქამდე არაფერი გითხოვიათ ჩემი სახელით. ითხოვეთ და
მიიღებთ, რათა თქვენი სიხარული სრულყოფილი იყოს.
25 ამას იგავებით გელაპარაკებოდით, მაგრამ მოდის ჟამი,
როდესაც აღარ დაგელაპარაკებით იგავებით, არამედ პირდაპირ
გაუწყებთ მამის შესახებ.
26 იმ დღეს შესთხოვთ ჩემი სახელით, ამიტომაც არ გეუბნე-
ბით, რომ მამას ვთხოვ თქვენთვის. რომ.8,34.
27 ვინაიდან თვით მამას უყვარხართ, რაკი მე შემიყვარეთ და
ირწმუნეთ, რომ ღვთისგან გამოვედი. იოან.17,25.
28 მამისგან გამოვედი და წუთისოფელში მოვედი. კვლავ
ვტოვებ წუთისოფელს და მივდივარ მამასთან.“
29 მისმა მოწაფეებმა უთხრეს: „აჰა, ახლა პირდაპირ ლაპარა-
კობ და არავითარ იგავს არ ამბობ.
30 ახლა ვიცით, რომ ყველაფერი იცი. არ გჭირდება, რომ
ვინმემ გკითხოს. ამის გამო გვწამს, რომ ღვთისგან გამოხვედი.“

## გამაგრდით, მე ვძლიე წუთისოფელს

31 მიუგო მათ იესომ: „ახლა გწამთ?
32 აჰა, მოდის ჟამი, და მოვიდა კიდეც, როცა ყველა სათი-
თაოდ გაიფანტება. მე დამტოვებთ, მაგრამ მე არა ვარ მარტო,
ვინაიდან მამაა ჩემთან. მათ.26,31. მარ.14,27.
33 ეს იმიტომ გითხარით, რომ მშვიდობა გქონდეთ ჩემში.
წუთისოფელში ჭირი გექნებათ, მაგრამ გამაგრდით. მე ვძლიე
წუთისოფელს.“ 1იოან.4,4;5,4. 1კორ.15,57.

# თ ა ვ ი 17

## ლოცვა მოწაფეთათვის

1 **ამის** თქმის შემდეგ იესომ ცას მიაპყრო თვალები და
თქვა: „მამაო, დადგა ჟამი, განადიდე შენი ძე, რათა ძემ განგა-
დიდოს შენ. იოან.12,23.

2 რადგან მიეცი მას ხელმწიფება ყველა ხორციელზე, რათა
ყველას, ვინც მას ჩააბარე, საუკუნო სიცოცხლე მისცეს.
დან.7,14. მათ.28,18. ებრ.2,5-8.
3 ესაა საუკუნო სიცოცხლე, რომ გიცნობდნენ შენ, ერთა-
დერთ ჭეშმარიტ ღმერთს, და მას ვინც მოავლინე – იესო
ქრისტეს. იოან.6,29. 1იოან.3,23.
4 მე განგადიდე დედამიწაზე: აღვასრულე შენი საქმე, რაც
მომეცი, რომ გამეკეთებინა.
5 ახლა კი, შენ განმადიდე მამაო, იმავე დიდებით, რაც
მქონდა შენთან წუთისოფლის გაჩენამდე. გამოცხ.5,12.
6 შენი სახელი გამოვუცხადე ადამიანებს, რომლებიც შენ
მომეცი წუთისოფლისგან. შენები იყვნენ ისინი და მე მომეცი,
შენი სიტყვა დაიცვეს მათ. იოან.18,9.
7 ახლა შეიცნეს, რომ ყველაფერი, რაც მომეცი, შენგანაა.
8 რადგან სიტყვები, რომლებიც შენ მომეცი, მათ გადავეცი.
მიიღეს მათ და სცნეს ჭეშმარიტად, რომ მე შენგან წამოვედი.
და ირწმუნეს, რომ შენ მომავლინე. იოან.16,27.
9 მათთვის გევედრები; წუთისოფლისთვის კი არ გევედრები,
არამედ მათთვის, რომლებიც შენ მომეცი, რადგან შენები არიან
ისინი.
10 ყველაფერი ჩემი შენია, შენი კი – ჩემი. და მე მათში
განვდიდდი. იოან.16,15.
11 მე აღარა ვარ წუთისოფელში, მაგრამ ისინი არიან წუთი-
სოფელში. მე კი შენთან მოვდივარ. წმიდაო მამავ, დაიცავი
შენი სახელით ესენი, რომლებიც შენ მომეცი, რათა ჩვენსავით
ერთნი იყვნენ! იოან.10,30. ეფეს.4,3.
12 როცა მათთან ვიყავი, ვიცავდი მათ შენი სახელით. ისინი,
რომლებიც შენ მომეცი, მე დავიფარე და მათგან არავინ დაღუ-
პულა, დაღუპვის ძის გარდა, რათა აღსრულებულიყო წერილი.
ფსალ.108,8. იოან.18,9.
13 ახლა კი შენთან მოვდივარ, და ამას წუთისოფელში ვლა-
პარაკობ, რათა აივსნენ ჩემი სიხარულით.
14 მე მათ მივეცი შენი სიტყვა და წუთისოფელმა შეიძულა
ისინი, რადგან არ არიან წუთისოფლისანი, როგორც მე არა ვარ
წუთისოფლისა. იოან.8,23.
15 არ გევედრები, რომ წუთისოფლიდან წაიყვანო ისინი,
არამედ, რომ დაიცვა ბოროტისაგან.
16 ისინი წუთისოფლისანი არ არიან, როგორც მე არა ვარ
წუთისოფლისა.
17 განწმიდე ისინი ჭეშმარიტებით. შენი სიტყვა ჭეშმარი-
ტებაა. ფსალ.118,142. იოან.14,6.
18 როგორც შენ მომავლინე წუთისოფელში, მეც ასევე მივა-
ვლინე ისინი წუთისოფელში. ეს.61,1.
19 ჩემ თავს განვწმედ მათთვის, რათა ისინიც წმიდანი იყვნენ
ჭეშმარიტებაში. ებრ.9,14.

## ლოცვა ყველასათვის, ვინც კი ირწმუნებს

20 „მე მხოლოდ ამათზე არ გევედრები, არამედ იმათზეც,
ვინც ჩემი მოწამენი იქნებიან თავიანთი სიტყვით.
21 რათა ყველა ერთი იყოს, როგორც შენ ჩემში, მამაო, მე კი
– შენში, რათა ისინიც იყვნენ ჩვენში, რათა ირწმუნოს
წუთისოფელმა, რომ შენ მომავლინე. იოან.17,11.
22 და დიდება, რომელიც შენ მომეცი, მათ მივეცი, რათა
ერთნი იყვნენ, როგორც ჩვენ ვართ ერთნი.
23 მე მათში და შენ ჩემში, რათა სრულყოფილნი იყვნენ
ერთში და რათა იცოდეს წუთისოფელმა, რომ შენ მომავლინე
და ისე შეიყვარე ისინი, როგორც მე შემიყვარე.
24 მამაო, მსურს, რომ სადაც მე ვარ, ისინიც ჩემთან იყვნენ,
რომელნიც შენ მომეცი, რათა ნახონ ჩემი დიდება, რომელიც
შენ მომეცი, რადგან შემიყვარე წუთისოფლის შექმნამდე.
იოან.12,26.
25 მამაო მართალო, წუთისოფელმა არ შეგიცნო, მე კი შეგი-
ცან და ამათაც შეიცნეს, რომ შენ მომავლინე.
26 მე ვაუწყე მათ შენი სახელი და კვლავაც ვაუწყებ, რათა
სიყვარული, რომლითაც შემიყვარე, იყოს მათში და მე მათში
ვიყო.“ იოან.15,15.

# თ ა ვ ი 18

## იესო გაცემულია

1 **ეს** თქვა იესომ და თავის მოწაფეებთან ერთად კედრონის
ხევს გაღმა გავიდა, სადაც ბაღი იყო, რომელშიც შევიდა
თვითონ და მისი მოწაფეები. მათ.26,36.
2 მისმა გამცემმა იუდამაც იცოდა ეს ადგილი, რადგან
იესო და მისი მოწაფეები ხშირად იკრიბებოდნენ იქ.
3 იუდამ კი წაიყვანა რომაელთა რაზმი და მღვდელმთავართა
და ფარისეველთაგან გამოგზავნილი მსახურნი, და მივიდნენ იქ
ლამპრებით, ჩირაღდნებითა და საჭურვლით.
მათ.26,47. მარ.14,43. ლუკ.22,47. საქ.1.16.
4 იესომ იცოდა რა ყველაფერი, რაც მოელოდა, გამოვიდა და
უთხრა მათ: „ვის ეძებთ?“
5 მიუგეს მას: „იესო ნაზარეველს.“ უთხრა მათ: „მე ვარ.“
მისი გამცემი იუდაც მათთან იდგა.
6 როდესაც უთხრა: მე ვარო, დაიხიეს უკან და მიწაზე
დაემხნენ.
7 კვლავ ჰკითხა მათ: „ვის ეძებთ?“ მათ უთხრეს: „იესო
ნაზარეველს.“
8 მიუგო იესომ: „გითხარით, მე ვარ-მეთქი. მე თუ მეძებთ,
ესენი გაუშვით, წავიდნენ“.

9 რათა აღსრულდეს მისი ნათქვამი სიტყვა: „ვინც შენ
მომეცი, მათგან არავინ დამიღუპავს." იოან.17,6.12.

## პეტრემ მახვილი იშიშვლა

10 სიმონ-პეტრეს კი მახვილი ჰქონდა. იშიშვლა, დასცხო
მღვდელმთავრის მონას და მარჯვენა ყური ჩაათალა. მონას მალ-
ქოზი ერქვა. მათ.26,51.
11 მაგრამ იესომ უთხრა პეტრეს: „ჩააგე მახვილი ქარქაშში.
ნუთუ არ უნდა შევსვა სასმისი, რომელიც მამამ მომცა?"
12 მაშინ რაზმმა, ათასისთავმა და იუდეველთა მსახურებმა,
შეიპყრეს იესო და შეკრეს.
13 პირველად ანასთან წაიყვანეს. ის იყო სიმამრი კაიაფასი,
რომელიც მღვდელმთავრობდა იმ წელიწადს.
მათ.26,57. მარ.14,53. ლუკ.22,54.
14 ეს ის კაიაფა იყო, რომელმაც იუდეველებს ურჩია, უმჯო-
ბესია ერთი კაცი მოკვდეს ხალხისთვისო. იოან.11,50.
15 იესოს მიჰყვებოდნენ სიმონ-პეტრე და სხვა მოწაფე. ის
მოწაფე მღვდელმთავრის ნაცნობი იყო და იესოსთან ერთად
მღვდელმთავრის ეზოში შევიდა.
16 პეტრე კი კარს გარეთ იდგა. შემდეგ სხვა მოწაფე,
მღვდელმთავრის ნაცნობი, გამოვიდა, გადაულაპარაკა მეკარე
ქალს და პეტრე შეიყვანა.
17 აქ მხევალმა მეკარემ უთხრა პეტრეს: „განა შენც იმ
კაცის მოწაფეთაგანი არა ხარ?" უთხრა მან: „არა ვარ."
მათ.26,69. მარ.14,66. ლუკ.22,56.
18 იდგნენ მონები და მსახურნი და ნაკვერჩხლები გაეღვივე-
ბინათ, ვინაიდან ციოდა, და თბებოდნენ. პეტრეც მათთან იდგა
და თბებოდა.

## იესო მღვდელმთავრების წინაშე

19 მღვდელმთავარმა ჰკითხა იესოს მის მოწაფეებზე და მის
მოძღვრებაზე.
20 მიუგო მას იესომ: „მე აშკარად ველაპარაკებოდი წუთი-
სოფელს და მუდამ ვასწავლიდი სინაგოგასა და ტაძარში, სადაც
ყველა იუდეველი იკრიბება. ფარულად არაფერი არ მილაპარა-
კნია.
21 მე რას მეკითხები, ჰკითხე მსმენელებს, რას ველაპარაკე-
ბოდი მათ. აჰა, მათ იციან, რასაც ვამბობდი."
22 ამ სიტყვებს რომ ამბობდა, ერთმა იქ მდგომმა მსახურმა
გაარტყა იესოს და უთხრა: „ასე პასუხობ მღვდელმთავარს?"
23 მიუგო იესომ: „თუ ცუდად ვთქვი, დამიმოწმე ცუდის
შესახებ, და თუ კარგად – რადა მცემ?"
24 ანამ შებოჭილი გაგზავნა იგი მღვდელმთავარ კაიაფასთან.

## უარყოფა პეტრესგან

25 სიმონ-პეტრე კი იდგა და თბებოდა. უთხრეს: „შენც მისი
მოწაფეთაგანი არა ხარ?“ უარყო და თქვა: „არა ვარ.“
26 მღვდელმთავრის ერთმა მონათაგანმა, პეტრემ რომ ყური
ჩამოათალა, იმის ნათესავმა, უთხრა: „განა მასთან ერთად არ
განახე ბაღში?“
27 პეტრემ კვლავ უარყო და მყისვე მამალმა იყივლა.
მათ.27,74. მარ.14.72.

## პილატეს სამსჯავროზე

28 კაიაფასგან იესო პრეტორიაში წაიყვანეს. ადრე იყო და
პრეტორიაში არ შესულან, რათა არ გაუწმიდურებულიყვნენ,
რომ პასექის ჭამა შესძლებოდათ. მათ.27.2. მარ.15,1. ლუკ.22.66.
29 გამოვიდა პილატე მათთან გარეთ და თქვა: „რა ბრალსა
სდებთ ამ კაცს?“
30 მიუგეს და უთხრეს: „ეს რომ ბოროტის მოქმედი არ იყოს,
არ გადმოგცემდით.“
31 უთხრა მათ პილატემ: „წაიყვანეთ თქვენთან და მსჯავრი
დასდეთ თქვენი რჯულის მიხედვით.“ უთხრეს მას იუდეველებმა:
„ჩვენ ნება არა გვაქვს ვინმე მოვკლათ.“
32 (რათა აღსრულდეს იესოს სიტყვა, რომელიც თქვა იმის
მისანიშნებლად, თუ როგორი სიკვდილით უნდა მომკვდარიყო.)
მათ.20.19.
33 პილატე კვლავ შევიდა პრეტორიაში, იესოს მოუხმო და
უთხრა: „შენა ხარ იუდეველთა მეფე?“ მათ.27.11. მარ.15.2. ლუკ.23.3.
34 მიუგო იესომ: „შენით ამბობ ამას, თუ სხვებმა გითხრეს
ჩემზე?“
35 მიუგო პილატემ: „განა მე იუდეველი ვარ? შენმა ერმა და
მღვდელმთავრებმა გადმომცეს შენი თავი. რა ჩაიდინე?“
36 მიუგო იესომ: „ჩემი სამეფო არ არის ამ წუთისოფლისა.
ჩემი სამეფო რომ ამ წუთისოფლისა ყოფილიყო, მაშინ ჩემი
მსახურნი იბრძოლებდნენ, რომ იუდეველებს ხელში არ ჩავვარ-
დნოდი. არა, ჩემი სამეფო არ არის აქაური.“ დან.2,44.
37 უთხრა მას პილატემ: „ესე იგი, მეფე ხარ.“ მიუგო იესომ:
„შენ თავად ამბობ, რომ მეფე ვარ. მე იმიტომ დავიბადე და
იმიტომ მოვედი წუთისოფელში, რომ ჭეშმარიტება დავამოწმო.
ყველა, ვინც ჭეშმარიტებიდანაა, ისმენს ჩემს ხმას.“ 1ტიმ.6,13.
38 უთხრა მას პილატემ: „რა არის ჭეშმარიტება?“ ეს რომ
თქვა, კვლავ გამოვიდა იუდეველებთან და უთხრა მათ: „ვერავი-
თარ დანაშაულს ვერ ვპოულობ მასში.“
39 ხომ გაქვთ ჩვეულება, რომ პასექზე ერთი გაგითავისუფ-
ლოთ. გსურთ, რომ გაგითავისუფლოთ იუდეველთა მეფე?
მათ.27,15. მარ.15,6. ლუკ.23,17.

40 მაშინ კვლავ აყვირდნენ და თქვეს: „ეს კი არა, ბარაბა."
ბარაბა კი ავაზაკი იყო. საქ.3,14.

## თ ა ვ ი 19

### ჯვარცმა

1 **მაშინ** წაიყვანა პილატემ იესო და გააშოლტვინა.
მათ.27,26. მარ.15,15.

2 ჯარისკაცებმა ეკლის გვირგვინი დაწნეს და თავზე დაა-
დგეს, და ძოწეული მოასხეს.
3 მიდიოდნენ მასთან და ეუბნებოდნენ: გიხაროდესო, იუდე-
ველთა მეფევ, და სახეში სცემდნენ.
4 კვლავ გამოვიდა პილატე გარეთ და უთხრა მათ: „აჰა, მე
გამომყავს იგი თქვენთან, რათა იცოდეთ, რომ ვერავითარ დანა-
შაულს ვერ ვპოულობ მასში." იოან.18,38. საქ.3,13.
5 მაშინ იესო გამოვიდა გარეთ, ეკლის გვირგვინით და
ძოწეულით შემოსილი, და უთხრა მათ პილატემ: „აჰა, კაცი!"
6 როდესაც იხილეს იგი მღვდელმთავრებმა და მსახურებმა,
იყვირეს: „ჯვარს აცვი! ჯვარს აცვი!" უთხრა მათ პილატემ:
„თავად წაიყვანეთ და ჯვარს აცვით, ვინაიდან მე ვერ ვპოულობ
მასში დანაშაულს." მათ.27,23. მარ.15,14. ლუკ.23,4. საქ.13,28.
7 მიუგეს იუდეველებმა: „ჩვენ გვაქვს რჯული და ჩვენი
რჯულის მიხედვით იგი უნდა მოკვდეს, ვინაიდან თავი ღვთის
ძედ გაიხადა." 2შჯ.18,20.
8 ეს სიტყვა რომ მოისმინა პილატემ, უფრო შეშინდა,
9 კვლავ შევიდა პრეტორიაში და უთხრა იესოს: „საიდან
ხარ?" მაგრამ იესომ პასუხი არ გასცა. ეს.53,7. იოან.18,33.
10 უთხრა მას პილატემ: „მე არ მცემ ხმას? განა არ იცი,
რომ ხელმწიფება მაქვს შენს ჯვარცმაზე?"
11 მიუგო იესომ: „არავითარი ხელმწიფება არ გექნებოდა
ჩემზე, მაღლიდან რომ არ მოგცემოდა. ამიტომ მას, ვინც ჩემი
თავი გადმოგცა შენ, უფრო დიდი ცოდვა აქვს." ლუკ.22,53.
12 ამის შემდეგ პილატე ცდილობდა მის გათავისუფლებას,
მაგრამ იუდეველები აყვირდნენ და თქვეს: „თუ ამას გაათავი-
სუფლებ, არა ხარ მეგობარი კეისრისა, რადგან, ვინც მეფედ
ხდის თავს, კეისარს ეწინააღმდეგება."
13 პილატემ რომ ეს სიტყვა მოისმინა, იესო გარეთ გაიყვანა
და დაჯდა მსაჯულის ტახტზე, ადგილზე, რომელსაც ქვაფენილი
ეწოდებოდა, ებრაულად კი გაბეთა.
14 პასექის პარასკევი იყო, იქნებოდა მეექვსე საათი, და
უთხრა იუდეველებს: „აჰა, თქვენი მეფე."
15 მათ კი იყვირეს: „შორს, შორს, ჯვარს აცვი!" პილატემ
უთხრა: „თქვენი მეფე ვაცვა ჯვარს?" მღვდელმთავრებმა უპა-
სუხეს: „ჩვენ არ გვყავს მეფე, კეისრის გარდა!"

16 მაშინ გადასცა იგი მათ ჯვარზე საცმელად. და წაიყვანეს
იესო.
17 წაიღო თავისი ჯვარი და გავიდა ადგილზე, რომელსაც
ეწოდებოდა თხემი, ებრაულად კი გოლგოთა.
მათ.27,33. მარ.15,22. ლუკ.23,33. ებრ.13,12.
18 იგი ჯვარს აცვეს იქ. მასთან ერთად, აქეთ-იქით, ორი სხვა,
შუაში კი – იესო.

## იუდეველთა მეფე

19 პილატემ წარწერაც დაწერა და ჯვარზე დაამაგრა.
დაწერილი იყო: „იესო ნაზარეველი, იუდეველთა მეფე“.
20 ბევრი იუდეველი კითხულობდა ამ წარწერას, რადგან
იესოს ჯვარცმის ადგილი ახლოს იყო ქალაქთან და დაწერილი
იყო ებრაულად, რომაულად და ბერძნულად.
21 უთხრეს იუდეველმა მღვდელმთავრებმა პილატეს: „ნუ
სწერ: 'იუდეველთა მეფე', არამედ, რაც თქვა: 'იუდეველთა მეფე
ვარ'.“
22 მიუგო პილატემ: „რაც დავწერე, დავწერე.“

## წილისყრა კვართზე

23 ჯარისკაცებმა ჯვარს რომ აცვეს იესო, აიღეს მისი სამო-
სელი და გაყვეს ოთხ ნაწილად. თითოეულ ჯარისკაცს შეხვდა
თავისი წილი და კვართი. კვართი არ იყო შეკერილი, თავიდან
ბოლომდე ნაქსოვი იყო. მათ.27,35. მარ.15,24. ლუკ.23,34.
24 უთხრეს ერთმანეთს: „ნუ დავხევთ, წილი ვყაროთ მასზე.
ვნახოთ, ვის შეხვდება.“ რათა აღსრულებულიყო წერილი: „გაი-
ნაწილეს ჩემი სამოსელი და წილი ჰყარეს ჩემს ტანსაცმელზე.“
ასე მოიქცნენ ჯარისკაცები. ფსალ.21,19.

## იესოს დედა

25 იესოს ჯვართან იდგნენ დედამისი, დედამისის და, მარიამ
კლეოპასი და მარიამ მაგდალელი. ლუკ.2,35.
26 იესომ დაინახა იქ მდგომი დედა და მოწაფე, რომელიც
უყვარდა. უთხრა დედას: „დედაკაცო, აჰა, შენი ძე!“
27 შემდეგ მოწაფეს უთხრა: „აჰა, დედაშენი!“ და მოწაფემ
მაშინვე თავისთან წაიყვანა იგი.

## იესომ განუტევა სული

28 ამის შემდეგ, იცოდა რა იესომ, რომ უკვე დამთავრდა
ყველაფერი, წერილის აღსასრულებლად, თქვა: „მწყურია!“
ფსალ.68,22. მათ.27,48.
29 იქ ძმრით სავსე ჭურჭელი იდგა. ძმრით გაჟღენთილი ღრუ-
ბელი წამოაცვეს უსუპს და პირთან მიუტანეს.

30 როცა მიიღო ძმარი იესომ, თქვა: „აღსრულდა!“ დახარა
თავი და სული განუტევა.
31 რაკი პარასკევი იყო, შაბათისთვის გვამები რომ არ
დარჩენილიყო ჯვარზე (ის შაბათი კი დიდი დღე იყო), იუდევე-
ლებმა სთხოვეს პილატეს, წვივები დაემტვრიათ მათთვის და
ჩამოეხსნათ. 2შჯ.21,23.
32 მოვიდნენ ჯარისკაცები და მასთან ერთად ჯვარცმულებს
წვივები დაუმტვრიეს, ერთსაც და მეორესაც.
33 იესოსთან მისულებმა როცა დაინახეს, რომ უკვე მომკვ-
დარიყო, აღარ დაუმტვრიეს წვივები.
34 მაგრამ ერთმა ჯარისკაცმა შუბით გაუგმირა მას ფერდი
და მყისვე გადმოსკდა სისხლი და წყალი.
35 მხილველმა დაადასტურა ეს და მისი მოწმობა ჭეშმარიტია.
მან იცის, რომ ჭეშმარიტებას ამბობს, რათა თქვენ ირწმუნოთ.
36 რადგან ეს მოხდა, რათა აღსრულებულიყო წერილი: „მისი
ძვალი არ შეიმუსრება.“ გამოს.12,46. რიცხ.9,12.
37 ასევე სხვა წერილიც ამბობს: „შეხედავენ მას, რომელიც
განგმირეს.“ ზაქ.12,10. გამოცხ.1,7.

## იესოს გვამის დაკრძალვა ახალ სამარხში

38 ამის შემდეგ იოსებ არიმათიელმა, რომელიც იესოს
მოწაფე კი იყო, ოღონდ ფარულად, იუდეველთა შიშის გამო,
სთხოვა პილატეს, რომ ჩამოეხევინებინა იესოს გვამი. პილატემ
დართო ნება. მოვიდა იგი და ჩამოხსნა მისი გვამი.
მათ.27,57. მარ.15,43. ლუკ.23,50.
39 მოვიდა ნიკოდემოსიც, ერთხელ ღამით რომ მივიდა იესო-
სთან, და მოუტანა ასიოდე ლიტრა სმირნისა და ალოეს ნაზავი.
იოან.3,2;7,50.
40 აიღეს და შეახვიეს იესოს გვამი ტილოში ნელსაცხებელთან
ერთად, როგორც მიღებულია იუდეველთა შორის დამარხვისას.
41 იმ ადგილას, სადაც ჯვარს აცვეს იგი, ბაღი იყო, ბაღში
კი – ახალი სამარხი, რომელშიც ჯერ არავინ ჩაესვენებინათ.
42 იქ ჩაასვენეს იესო, იუდეველთა პარასკევის გამო, რადგან
ახლოს იყო სამარხი.

# თ ა ვ ი 20

## ცარიელი სამარხი

1 **ერთშაბათს**, გარიჟრაჟზე, როცა ჯერ ისევ ბნელოდა,
მივიდა მარიამ მაგდალელი სამარხთან და ხედავს, რომ ლოდი
გადაგორებულია სამარხიდან. მათ.28,1. მარ.16,1. ლუკ.24,1.
2 გაიქცა და მივიდა სიმონ-პეტრესთან და სხვა მოწაფესთან,
რომელიც უყვარდა იესოს, და უთხრა მათ: „უფალი წაუღიათ
სამარხიდან და არ ვიცით, სად დაასვენეს.“

3 მაშინვე გამოვიდა პეტრე და სხვა მოწაფე და მივიდნენ
სამარხთან.
4 ორივენი ერთად მირბოდნენ, მაგრამ მეორე მოწაფე
პეტრეზე სწრაფად გაიქცა და პირველი მივიდა სამარხთან.
5 დაიხარა და დაინახა დაგდებული ტილოები, მაგრამ არ
შესულა.
6 მის შემდეგ მოვიდა სიმონ-პეტრეც. შევიდა სამარხში და
დაინახა დაწყობილი ტილოები. ლუკ.24,12.
7 სუდარა, თავზე რომ ჰქონდა შემოხვეული, იმ ტილოებთან
კი არ იდო, არამედ ცალკე იდო, ერთ ადგილას, დახვეული.
8 მაშინ შევიდა სხვა მოწაფეც, სამარხთან პირველად რომ
მივიდა, და იხილა და იწამა,
9 რადგან აქამდე არ იცოდნენ წერილიდან, რომ იგი
მკვდრეთით უნდა აღმდგარიყო. ფსალ.15,10. ეს.53,11. იოან.2,1.
10 მოწაფეები კვლავ წავიდნენ თავისთვის.

## აღმდგარი უფალი ეცხადება მარიამ მაგდალელს

11 მარიამი კი იდგა სამარხს გარეთ და ტიროდა. მტირალი
სამარხისაკენ დაიხარა მათ.28,1. მარ.16,5.
12 და დაინახა თეთრებში შემოსილი ორი ანგელოზი, მსხდო-
მარენი ერთი თავთით და მეორე ფერხთით, სადაც იესოს გვამი
ესვენა.
13 უთხრეს მას: „დედაკაცო, რატომ სტირი?“ მან მიუგო:
„ჩემი უფალი წაიღეს და არ ვიცი, სად დაასვენეს.“
14 ამის თქმისას მოტრიალდა და იხილა მდგომარე იესო.
მაგრამ ვერ იცნო, რომ იესო იყო. მათ.28,9. მარ.16,9.
15 უთხრა მას იესომ: „დედაკაცო, რატომ სტირი, ვის ეძებ?“
მას მებაღე ეგონა იგი და უთხრა: „ბატონო, თუ შენ წაიღე,
მითხარი, სად დაასვენე, და მე წამოვიღებ.“
16 უთხრა მას იესომ: „მარიამ!“ მოტრიალდა და ებრაულად
უთხრა: „რაბუნი!“ (რაც ნიშნავს: მოძღვარო!)
17 იესომ უთხრა მას: „არ შემეხო, რადგან ჯერ არ ავსულვარ
მამასთან. წადი ჩემს ძმებთან და უთხარი: მე ავდივარ მამა-
ჩემთან და მამათქვენთან, ჩემს ღმერთთან და თქვენს ღმერ-
თთან.“ ფსალ.21,23. მათ.28,10. რომ.8,29. ებრ.2,11.
18 მარიამ მაგდალელი მივიდა და აუწყა მოწაფეებს, რომ
უფალი იხილა და ეს უთხრა მას.

## ორჯერ ეცხადება შეკრებილ მოწაფეებს

19 იმავე დღის საღამოჟამს, შვიდეულის პირველ დღეს,
როდესაც იუდეველთა შიშის გამო დაკეტილი იყო კარი, სადაც
მოწაფეები იყვნენ, მივიდა იესო და დადგა შუაში, და უთხრა
მათ: „მშვიდობა თქვენდა!“ მარ.16,14. ლუკ.24,36. საქ.13,31. 1კორ.15,5.7.

20 ეს რომ თქვა, უჩვენა ხელებიცა და ფერდიც. მოწაფეებმა
გაიხარეს უფლის ხილვით. იოან.16,22.
21 კვლავ უთხრა მათ იესომ: „მშვიდობა თქვენდა! როგორც
მე მომავლინა მამამ, მეც მიგავლენთ თქვენ.“ იოან.17,18.
22 ეს რომ თქვა, შეუბერა და უთხრა: „მიიღეთ სულიწმიდა.
23 ვისაც მიუტევებთ ცოდვებს, მიეტევებათ, ვისაც დაუკავებთ,
დაეკავებათ.“ მათ.16,19;18,18.
24 თომა, ერთი თორმეტთაგანი, ტყუპისცალად წოდებული, არ
იყო მათთან, როცა იესო მივიდა.
25 უთხრეს მას სხვა მოწაფეებმა: „ჩვენ ვიხილეთ უფალი.“
მაგრამ მან უთხრა: „თუ მის ხელებზე ნალურსმნევს არ ვნახავ
და ნალურსმნევში საკუთარ თითს არ ჩავყოფ და მის ფერდში –
საკუთარ ხელს, არ ვიწამებ!“ იოან.19,34.
26 რვა დღის შემდეგ მისი მოწაფეები კვლავ შინ იყვნენ და
თომაც მათთან იყო. შევიდა იესო კარჩაკეტილში, დადგა შუაში
და თქვა: „მშვიდობა თქვენდა.“
27 შემდეგ უთხრა თომას: „მოიტა აქ შენი თითი და ნახე
ჩემი ხელები. მოიტა შენი ხელი და ჩადე ჩემს ფერდში.
ურწმუნო კი ნუ იქნები, მორწმუნე იყავ.“
28 მიუგო თომამ და უთხრა მას: „უფალი ჩემი და ღმერთი
ჩემი!“
29 უთხრა მას იესომ: „შენ მირწმუნე, იმიტომ, რომ მიხილე.
ნეტარ არიან ისინი, ვისაც არ ვუნახივარ და სწამთ.“
1პეტ.1,8. 2კორ.5,7.
30 მოწაფეების წინაშე ბევრი სხვა ნიშანიც მოიმოქმედა
იესომ, რაც ამ წიგნში არ დაწერილა. იოან.21,25.
31 ეს კი დაიწერა, რათა ირწმუნოთ, რომ იესო არის ქრისტე,
ძე ღვთისა, და რათა მორწმუნეებს გქონდეთ სიცოცხლე მისი
სახელით. იოან.3,15. რომ.15,4.

## თ ა ვ ი 21

### იესო ეცხადება შვიდ მოწაფეს ტიბერიის ზღვაზე

1 **ამის** შემდეგ კვლავ გამოეცხადა იესო მოწაფეებს
ტიბერიის ზღვაზე. ასე გამოეცხადა მათ: მათ.28,7.
2 ერთად იყვნენ სიმონ-პეტრე, ტყუპისცალად წოდებული
თომა, ნათანაელი გალილეის კანადან, ძენი ზებედესნი, და ორი
სხვა მის მოწაფეთაგანი. ლუკ.24,16.
3 უთხრა მათ სიმონ-პეტრემ: „მე სათევზაოდ მივდივარ.“
მიუგეს: „ჩვენც წამოგყვებით.“ გავიდნენ და ჩასხდნენ ნავში.
იმ ღამეს ვერაფერი დაიჭირეს.
4 გათენდა და, აჰა, იესო დგას ნაპირზე, მოწაფეებმა კი არ
იცოდნენ, რომ ეს იესო იყო.

5 უთხრა მათ იესომ: „შვილებო, გაქვთ რაიმე საჭმელი?“
მიუგეს მას: „არა.“
6 უთხრა მათ: „ისროლეთ ბადე ნავის მარჯვენა მხარეს და
იპოვით.“ ისროლეს და ვეღარ გამოათრიეს თევზის სიმრავლის გამო.
7 მოწაფემ, რომელიც უყვარდა იესოს, უთხრა პეტრეს: „ეს
უფალია.“ სიმონ-პეტრემ რომ გაიგონა, უფალიაო, მოსასხამი
მოიხვია, რადგან შიშველი იყო, და ზღვაში გადაეშვა.
8 სხვა მოწაფეები კი პატარა ნავით მოვიდნენ, რადგან
შორს არ იყვნენ ხმელეთიდან, დაახლოებით ორას წყრთაზე.
გამოათრიეს ბადე თევზებიანად.
9 ხმელეთზე რომ გამოვიდნენ, ნახეს დაწყობილი ნაკვერჩხ-
ლები და თევზი, მათზე დადებული, და პური.
10 უთხრა მათ იესომ: „იმ თევზისა მოიტანეთ, ახლა რომ
დაიჭირეთ.“
11 სიმონ-პეტრე წავიდა და ხმელეთზე გამოათრია ბადე,
სავსე ას ორმოცდაცამეტი დიდი თევზით და, სიმრავლის მიუ-
ხედავად, ბადე არ გახეულა.
12 უთხრა მათ იესომ: „მოდით, ისაუზმეთ.“ მოწაფეთაგან
ვერც ერთმა ვერ გაბედა ეკითხა: ვინ ხარო, რადგან იცოდნენ,
რომ უფალი იყო.
13 მოვიდა იესო, აიღო პური და მისცა მათ, ასევე თევზიც.
საქ.10,41.
14 ეს უკვე მესამედ გამოეცხადა იესო მოწაფეებს მას
შემდეგ, რაც მკვდრეთით აღდგა.

## სამჯერ ეკითხება იესო პეტრეს: გიყვარვარ?

15 მას შემდეგ, რაც ისაუზმეს, იესომ უთხრა სიმონ-პეტრეს:
„სიმონ იოანესავ, ამათზე მეტად გიყვარვარ?“ უთხრა: „კი,
უფალო, შენ იცი, რომ მიყვარხარ.“ უთხრა: „აძოვე ჩემი კრა-
ვები.“
16 კვლავ უთხრა მეორედ: „სიმონ იოანესავ, გიყვარვარ?“
უთხრა: „კი, უფალო, შენ იცი, რომ მიყვარხარ.“ უთხრა მას:
„დამწყსე ჩემი ცხვრები.“ საქ.20,28. 1პეტ.5,2.
17 მესამედ უთხრა: „სიმონ იოანესავ, გიყვარვარ?“ პეტრე
შეწუხდა, მესამედ რომ ჰკითხა: გიყვარვარო? და უთხრა:
„უფალო, შენ ყველაფერი იცი: იცი, რომ მიყვარხარ!“ უთხრა
იესომ: „აძოვე ჩემი ცხვრები.
18 ჭეშმარიტად, ჭეშმარიტად გეუბნები შენ: სანამ ახალგა-
ზრდა იყავი, შენ თვითონ შემოირტყამდი ხოლმე სარტყელს და
მიდიოდი, სადაც გსურდა. როდესაც მოხუცდები, გაშლი ხელებს
და სხვა შემოგარტყამს სარტყელს და წაგიყვანს იქ, სადაც არ
გსურს.“ 2პეტ.1,14.
19 ეს თქვა იმის მისანიშნებლად, თუ როგორი სიკვდილით
განადიდებდა ღმერთს. ეს რომ თქვა, უთხრა: „მომყევი.“

## შენ მე მომყევი

20 მოტრიალდა პეტრე და დაინახა, რომ მოწაფე, რომელიც
უყვარდა იესოს, მისდევდა მათ, სწორედ ის, მკერდზე რომ
მიეკრა სერობისას და ჰკითხა: უფალო, ვინ გაგცემსო? იოან.13,23.
21 რომ დაინახა, უთხრა იესოს პეტრემ: „უფალო, ამას რა?“
22 მიუგო იესომ: „თუ მე მსურს, რომ დარჩეს ჩემს მოსვ-
ლამდე, შენ რა? შენ მე გამომყევი.“
23 და გავრცელდა ეს სიტყვა ძმებს შორის, რომ ის მოწაფე
არ მოკვდებოდა. მაგრამ იესოს არ უთქვამს მასზე, არ მოკვდე-
ბაო, არამედ: თუ მე მსურს, რომ დარჩეს, ჩემს მოსვლამდე, შენ
რაო?

## ჭეშმარიტი დამოწმება მოწაფისა

24 ეს არის ის მოწაფე, რომელიც ამოწმებს ამას და რომელ-
მაც დაწერა ეს, და ვიცით, რომ მისი მოწმობა ჭეშმარიტია.
იოან.19,35.
25 კიდევ ბევრი სხვაც არის, რაც იესომ მოიმოქმედა, რომე-
ლიც დაწვრილებით რომ დაწერილიყო, ვფიქრობ, თვით ქვე-
ყნიერებაც კი ვერ დაიტევდა დაწერილ წიგნებს. ამინ. იოან.20,30.



# მ ო ც ი ქ უ ლ თ ა   ს ა ქ მ ე ე ბ ი

## თ ა ვ ი  1

### ავტორი პირველი წიგნის შესახებ

1 **პირველი** წიგნი, თეოფილე, მე შევადგინე ყოველივე იმის
შესახებ, რისი კეთება და სწავლებაც იწყო იესომ.
2 იმ დღემდე, ვიდრე ამაღლდებოდა, სულიწმიდით იძლეოდა
ბრძანებებს მოციქულებისადმი, რომლებიც მან ამოირჩია,
მარ.15,16. იოან.20,21.
3 რომელთაც გამოეცხადა ცოცხლად თავისი ტანჯვის
შემდეგ, მრავალი სარწმუნო ნიშნით. ორმოც დღეს ეჩვენებოდა
მათ და მოუთხრობდა ღვთის სასუფეველზე. მათ.28,7. მარ.16,14.
4 შეკრიბა ისინი და უბრძანა: „ნუ გაშორდებით იერუსა-
ლიმს, არამედ დაელოდეთ მამის აღთქმულს, რაზეც ჩემგან მოის-
მინეთ. ლუკ.24,49. იოან.14,26.
5 ვინაიდან იოანე ნათლავდა წყლით, თქვენ კი, არც თუ მრა-
ვალი დღის შემდეგ, მოინათლებით სულიწმიდით." მათ.3,11. მარ.1,8.
6 ამიტომ შეკრებილნი ეკითხებოდნენ მას: „ამ ხანებში ხომ
არ აღუდგენ, უფალო, ისრაელს სამეფოს?" დან.7,18,27. ამოს.9,11.

### იესოს ამაღლება

7 უთხრა მათ: „თქვენი საქმე არ არის, იცოდეთ, დროები ან
ვადები, რომელიც მამამ დაადგინა თავისი ხელმწიფებით.
8 არამედ თქვენ მიიღებთ ძალას, როდესაც გადმოვა სული-
წმიდა თქვენზე და იქნებით ჩემი მოწმენი იერუსალიმში, მთელ
იუდეასა და სამარიაში და ქვეყნის კიდემდე." ლუკ.24,49. საქ.2,32.

9 ეს თქვა და, სანამ ისინი უყურებდნენ მას, ამაღლდა იგი
და ღრუბელმა მოაფარა მათ თვალს. მარ.16,19. ლუკ.24,51.
10 როცა ისინი ხედავდნენ მის ცად ამაღლებას, აჰა, წარუდგა
მათ ორი კაცი თეთრი სამოსით.
11 უთხრეს: „გალილეველო კაცებო, რას დგახართ და შეჰყუ-
რებთ ზეცას? ეს იესო, რომელიც თქვენგან ამაღლდა ზეცად,
კვლავ მოვა, როგორც ზეცად აღმავალი იხილეთ."
დან.7,13. მათ.25,31;26,64. 1თეს.1,10. გამოცხ.1,17.

## დაბრუნება იერუსალიმში

12 მაშინ ისინი დაბრუნდნენ იერუსალიმში ზეთისხილისად
წოდებული მთიდან, რომელიც მდებარეობს იერუსალიმის
ახლოს, შაბათის სავალ მანძილზე.
13 შესვლისთანავე ავიდნენ ზედათვალში, სადაც იმყოფებო-
დნენ პეტრე და იოანე, იაკობი და ანდრია, ფილიპე და თომა,
ბართლომე და მათე, იაკობ ალფესი და სიმონ მოშურნე და
იუდა იაკობისა. მათ.10,2.
14 ისინი ყველანი ერთსულოვნად გამუდმებულ ლოცვა-ვედრე-
ბაში იყვნენ დედაკაცებთან, იესოს დედასთან მარიამთან და მის
ძმებთან ერთად.

## მატათიას არჩევა იუდა ისკარიოტელის ნაცვლად

15 იმ დღეებში წამოდგა პეტრე შეკრებილ ძმებს შორის
(იქნებოდა სულ ასოცამდე კაცი) და თქვა:
16 „კაცნო ძმანო! უნდა აღსრულებულიყო წერილი, რაც
წინასწარ თქვა სულიწმიდამ დავითის პირით იუდაზე, რომელიც
წაუძღვა იესოს შემპყრობლებს, ფსალ.40,10. იოან.13,18;18,3.
17 ვინაიდან იგი ჩარიცხული იყო ჩვენთან და წილად ხვდა
ასეთი სამსახური.
18 მან შეიძინა მიწა უსამართლობის საზღაურით და, როცა
დაენარცხა, შუაზე გასკდა და მთელი შიგნეულობა გადმოე-
ფანტა. მათ.27,5.
19 ეს ცნობილი გახდა იერუსალიმის ყველა მკვიდრისათვის.
ასე რომ, მათ საკუთარ ენაზე ეწოდა იმ მიწას ხაკალ დამა, ანუ
სისხლის ყანა.
20 ვინაიდან ფსალმუნთა წიგნში სწერია: 'გატიალდეს მისი
სახლ-კარი, ნუ იქნება მასში მკვიდრი'; და 'მისი პატივი სხვამ
მიიღოს'. ფს.69,25;109,8.
21 ამგვარად, ჯერ არს, იმ კაცთაგან, ვინც მუდამ თან გვახლ-
დნენ, როცა ჩვენ შორის დადიოდა უფალი იესო
22 იოანეს ნათლისცემიდან მოყოლებული ჩვენგან მისი ამაღ-
ლების დღემდე, ერთ-ერთი მათგანი გახდეს ჩვენთან ერთად მისი
აღდგომის მოწმე."

23 დააყენეს ორნი: იოსები, ბარსაბად წოდებული, რომელსაც
იოსტოსი შეარქვეს და მატათია.
24 ილოცეს და თქვეს: „უფალო, ყველას გულთამხილველო,
გვიჩვენე ამ ორთაგან ერთი, რომელიც შენ ამოირჩიე,
25 რომ მიიღოს ადგილი ამ მსახურებისა და მოციქულობისა,
რომელსაც გამოაკლდა იუდა, რათა თავის ადგილზე წასულიყო."
26 წილი უყარეს მათ და ერგო წილი მატათიას, და ის მიე-
თვალა თერთმეტ მოციქულს.

## თ ა ვ ი 2

### ორმოცდამეათე დღე

1 **ორმოცდამეათე** დღე რომ სრულდებოდა, ყველანი ერთად
იყვნენ. ლევ.23,16. 2შჯ.16.9.
2 მოულოდნელად იყო ხმაური ზეციდან, თითქოს ძლიერმა
ქარმა დაჰბერაო, და აავსო მთელი სახლი, სადაც ისინი ისხდნენ.
საქ.1.5:11.15;19.6. მათ.3,11.
3 და ეჩვენათ მათ გაყოფილი ენები, თითქოს ცეცხლისანი და
სათითაოდ მოეფინა ყოველ მათგანს.
4 ყველანი აღივსნენ სულიწმიდით და იწყეს ლაპარაკი
სხვადასხვა ენებზე, როგორც სული ამეტყველებდა მათ.
მარ.16,17. 1კორ.12,10.28.
5 ხოლო იერუსალიმში იმყოფებოდნენ იუდეველნი, ღვთის
მოშიში ხალხი. ყველა იმ ერიდან, რომელნიც კი ცისქვეშეთში
არიან.
6 როცა ეს ხმაური მოხდა, ბევრმა მოიყარა თავი და
შეშფოთდა, ვინაიდან თითოეული ისმენდა, როგორ მეტყველე-
ბდნენ მის საკუთარ ენაზე.
7 ყველანი გაოცდნენ, უკვირდათ და ამბობდნენ: „განა ყველა
ესენი, ვინც ლაპარაკობენ, გალილეველები არ არიან?
8 როგორ გვესმის თითეულ ჩვენგანს საკუთარ ენაზე,
რომელშიც ვიშვით?
9 პართნი და მიდიელნი, ელამელნი, და მკვიდრნი შუამდი-
ნარეთისა, იუდეისა, კაბადუკიისა, პონტოსი და აზიისა,
10 ფრიგიისა და პამფილიისა, ეგვიპტისა და კვირინეის
მხარეს მდებარე ლიბიის ოლქებისა, და რომიდან ამოსულნი,
11 იუდეველნი და რჯულშეცვლილნი, კრიტელნი და არაბიელნი,
ვუსმენთ მათ, ჩვენ-ჩვენი ენებით რომ ლაპარაკობენ ღვთის დიად
საქმეებზე."
12 ყველა გაოცებული იყო, საგონებელში ჩავარდნენ და
ერთმანეთს ეუბნებოდნენ: „ნეტავ ეს რას უნდა ნიშნავდეს?"
13 სხვები კი დაცინვით ამბობდნენ: მაჭრით დამთვრალანო.

## პეტრეს სიტყვა

14 ხოლო თერთმეტთან ერთად მდგომი პეტრე წამოდგა, ხმა
აღიმაღლა და უთხრა მათ: „იუდეველნო და იერუსალიმის ყველა
მკვიდრო! იყოს ეს თქვენთვის ცნობილი და ყური დაუგდეთ
ჩემს სიტყვებს.
15 ისინი არ არიან მთვრალები, როგორც თქვენ გგონიათ,
ვინაიდან ახლა დღის მესამე საათია.
16 მაგრამ ესაა ნათქვამი იოველ წინასწარმეტყველის მიერ:
17 'იქნება უკანასკნელ დღეებში, ამბობს ღმერთი, რომ ჩემი
სულისაგან მოვაფენ ყველა ხორციელზე და იწინასწარმეტყვე-
ლებენ თქვენი ძენი და თქვენი ასულნი, და თქვენი ჭაბუკნი
ჩვენებას იხილავენ და თქვენს მოხუცებულებს სიზმრები დაე-
სიზმრებათ. ეს.44,3. იოვ.2,28-32. ზაქ.12,10. იოან.7,39. საქ.11,28.
18 ჩემს მონებზე და ჩემს მხევლებზე მოვაფენ იმ დღეებში
ჩემი სულისაგან და იწინასწარმეტყველებენ.
19 ვაჩვენებ სასწაულებს მაღლა ცაში და ნიშნებს დაბლა
მიწაზე, სისხლსა და ცეცხლს, და კვამლის ბოლქვებს.
20 მზე წყვდიადად იქცევა და მთვარე სისხლად, ვიდრე
დადგებოდეს უფლის დღე, დიადი და გაცხადებული.
21 და იქნება: ყოველი, ვინც მოუხმობს უფლის სახელს, გადა-
რჩება.' რომ.10,13.
22 კაცნო ისრაელიანნო, ისმინეთ ეს სიტყვები: იესო ნაზარე-
ველი, კაცი დამტკიცებული ღვთისაგან თქვენთვის ძალით,
სასწაულებით და ნიშნებით, რომლებიც ღმერთმა მოახდინა მისი
ხელით თქვენს შორის, როგორც თვითონვე იცით,
23 იგი, ღვთის განჩინებული ზრახვით და წინასწარხედვით
გადმოცემული, ურჯულოთა ხელით მიალურსმეთ და მოკალით.
24 მაგრამ ღმერთმა მკვდრეთით აღადგინა იგი, შეხსნა
სიკვდილის ბორკილები, ვინაიდან სიკვდილი მას ვერ დააკა-
ვებდა. იოან.10,18. საქ.3,15;4,10.
25 ვინაიდან დავითი ამბობს მასზე: 'ჩემს წინაშე ვხედავდი
ყოველთვის უფალს, რადგან ის ჩემს მარჯვნივაა, რათა არ შევძრკე.
26 ამიტომ გაიხარა ჩემმა გულმა და აღფრთოვანდა ჩემი ენა,
ჩემი ხორციც კი სასოებით იშვებს.
27 ვინაიდან ჩემს სულს არ მიატოვებ ჯოჯოხეთში და არ
გაიმეტებ შენს წმიდას იხილოს ხრწნილება.
28 შენ შემაცნობინე ცხოვრების გზა, სიხარულით აღმავსებ
შენი სახის წინაშე.'
29 კაცნო ძმანო, აშკარად უნდა გითხრათ მამამთავარ დავი-
თზე, რომ ის აღესრულა და დაიკრძალა, და დღევანდლამდე
ჩვენს შორისაა მისი სამარხი. 3მფ.2,10. საქ.13,36.
30 რაკი წინასწარმეტყველი იყო და იცოდა, რომ ფიცით
შეჰფიცა მას ღმერთმა, რომ მისი საზარდულის ნაყოფს დასვამდა
მის ტახტზე, 2მფ.7,12.19;23,3. ფსალ.131,11. ლუკ.1,69.

31 მან წინასწარხედვით თქვა ქრისტეს აღდგომაზე, რომ
მიტოვებული არ არის ჯოჯოხეთში და მის ხორცს არ უხილავს
ხრწნილება. ფსალ.15.10. საქ.13,15.
32 ეს იესო აღადგინა ღმერთმა, რისი მოწმენიც ჩვენ ყველანი
ვართ. იოან.15,27. საქ.3.15.
33 ამგვარად ამაღლდა იგი ღვთის მარჯვენით, მამისაგან
მიიღო სულიწმიდის აღთქმა და მოჰფინა ის, რასაც თქვენ
ხედავთ და ისმენთ. იოან.14,16.
34 დავითი ხომ არ ამაღლებულა ზეცად, თვითონვე ამბობს:
'უთხრა უფალმა ჩემს უფალს: დაჯექი ჩემს მარჯვნივ,
ფსალ.109.1. მათ.22,44.
35 ვიდრე შენს მტრებს დავამხობდე შენს ფერხთა კვარცხლბე-
კად.'
36 ამრიგად, მტკიცედ იცოდეს ისრაელის მთელმა სახლმა,
რომ გახადა უფლად და ქრისტედ ეს იესო, რომელიც თქვენ
ჯვარს აცვით." მათ.28,18.
37 ეს რომ მოისმინეს, გულზე მოხვდათ და უთხრეს პეტრესა
და დანარჩენ მოციქულებს: „როგორ მოვიქცეთ, კაცნო, ძმანო?"
38 ხოლო პეტრემ უთხრა მათ: „მოინანიეთ და ყოველი თქვე-
ნგანი მოინათლოს იესო ქრისტეს სახელით ცოდვების მისატევე-
ბლად, და მიიღებთ სულიწმიდის ნიჭს.
39 ვინაიდან თქვენ გეკუთვნით აღთქმა, და თქვენს შვილებს
და ყველა შორეულს, ვისაც კი მოუხმობს უფალი ღმერთი
ჩვენი." იერ.31,34. საქ.3,25.
40 და მრავალი სხვა სიტყვითაც უმოწმებდა, შეაგონებდა და
ეუბნებოდა: იხსენით თავი ამ გარყვნილი მოდგმისაგანო.

## ისინი, ვინც სიტყვა მიიღეს, მოინათლნენ

41 ამრიგად, ვინც მიიღო მისი სიტყვა, მოინათლნენ და იმ
დღეს შეემატა სამი ათასამდე სული.
42 ისინი გამუდმებით მოციქულთა მოძღვრებაში, ზიარებაში,
პურის გატეხვასა და ლოცვებში იყვნენ.
43 ყოველი სული შიშმა მოიცვა, და მრავალი სასწაული და
ნიშანი ხდებოდა მოციქულთა მიერ.
44 ყველა მორწმუნე ერთად იყო და ყველაფერი საერთო ჰქო-
ნდათ. საქ.4,32.
45 მამულებსა და ქონებას ჰყიდნენ და უნაწილებდნენ ყველას,
თითოეულის საჭიროების მიხედვით.
46 დღენიადაგ ერთსულოვნად ტაძარში იყვნენ, სახლებში
ტეხდნენ პურს, იღებდნენ საკვებს მხიარულებით და გულუ-
ბრალოებით. ლუკ.24,53. საქ.20,11.
47 აქებდნენ ღმერთს და მთელი ხალხის სიყვარულს იხვე-
ჭდნენ, ხოლო უფალი მათ დღითიდღე სძენდა დახსნილთ.
საქ.5,14;11,21.

# თ ა ვ ი 3

## განკურნება ტაძრის კართან

1 პეტრე და იოანე ერთად ადიოდნენ ტაძარში ლოცვის
მეცხრე საათს.
2 იყო კაცი ვინმე, დედის მუცლიდანვე დავრდომილი. ყოველ
დღე მოჰყავდათ იგი და დასვამდნენ ტაძრის კართან, რომელსაც
მშვენიერი ეწოდებოდა, რათა ტაძარში შემომსვლელთაგან
მოწყალება ეთხოვა.
3 დაინახა ტაძარში შემავალი პეტრე და იოანე და სთხოვა
მათ მოწყალება.
4 პეტრე იოანესთან ერთად დააკვირდა მას და უთხრა:
„შემოგვხედე ჩვენ.“
5 იგი დაჟინებით უყურებდა მათ იმ იმედით, რომ რაიმეს
გამორჩებოდა.
6 უთხრა პეტრემ: „ვერცხლი და ოქრო არა მაქვს, ხოლო
რაც მაქვს, იმას გაძლევ: იესო ქრისტე ნაზარეველის სახელით,
იარე!“
7 მარჯვენაზე მოკიდა ხელი და წამოაყენა, და მას უცბად
გაუმაგრდა ფეხები და სახსრები.
8 წამოხტა, დადგა და სიარული იწყო, მათთან ერთად
შევიდა ტაძარში. დადიოდა, ხტოდა და აქებდა ღმერთს. ეს.35,6.
9 მთელი ხალხი უყურებდა მას მოარულსა და ღვთის
მაქებარს.
10 იცნეს იგი, რომ ეს იყო ტაძრის მშვენიერ კარიბჭესთან
მოწყალების სათხოვრად მჯდომი. ისინი შიშით და განცვიფრე-
ბით აღივსნენ იმის გამო, რაც მას შეემთხვა.
11 და რაკი არ შორდებოდა პეტრესა და იოანეს, მთელი
ხალხი განცვიფრებული მისცვივდა მათ სტოაში, რომელიც
სოლომონისად იწოდებოდა. 3მფ.6,3.

## პეტრე მოუწოდებს ხალხს მოსანანიებლად

12 ეს რომ დაინახა, პეტრემ მიუგო ხალხს: „კაცნო
ისრაელიანნო, რად გიკვირთ ეს? ანდა რატომ გვიყურებთ ასე?
განა ჩვენი საკუთარი ძალით და კეთილმოქმედებით დავაწყებინეთ
მას სიარული?
13 აბრაამის, ისაკისა და იაკობის ღმერთმა, ჩვენი მამების
ღმერთმა, განადიდა თავისი მსახური იესო, რომელიც თქვენ გა-
ცით და უარყავით პილატეს წინაშე, როცა იგი აპირებდა მის
გათავისუფლებას. საქ.5,31. ფილ.2,9.
14 ხოლო თქვენ უარყავით წმიდა და მართალი და მოითხო-
ვეთ, რომ კაცისმკვლელი ეჩუქებინა თქვენთვის.
მათ.27,20. მარ.15,11. ლუკ.23,18. იოან.18,40.

15 ხოლო სიცოცხლის წინამძღვარი მოჰკალით, რომელიც
ღმერთმა აღადგინა მკვდრეთით, რისი მოწმენიც ჩვენ ვართ.
საქ.2,24;5,32;13,30;17,31.
16 მისი სახელის რწმენით, მისმა სახელმა გაამაგრა ეს კაცი,
რომელსაც თქვენ ხედავთ და იცნობთ, და მისმა რწმენამ უბოძა
მას ეს განკურნება ყველა თქვენგანის თვალწინ.
17 ახლა ვიცი, ძმებო, რომ თქვენ, ისევე როგორც თქვენმა
მთავრებმა, უმეცრებით ჩაიდინეთ ეს. ლუკ.23,34. იოან.16,3. საქ.13,27.
18 ხოლო ღმერთმა, როგორც წინდაწინ გვამცნო ყველა
თავისი წინასწარმეტყველის პირით, რომ ქრისტე უნდა წამებუ-
ლიყო, ასევე აღასრულა კიდეც. ლუკ.24,27. საქ.26,22.
19 აბა, მოინანიეთ და მოიქეცით, რომ აღიხოცოს თქვენი
ცოდვები.
20 რათა დადგეს განახლების დღეები უფლის პირისაგან და
მოგივლინოთ მან იესო ქრისტე, წინასწარ თქვენთვის განკუ-
თვნილი, ეს.49,10.
21 რომელიც ზეცამ უნდა მიიღოს, ვიდრე ყველაფერი აღდგე-
ბოდეს, რასაც ღმერთი დასაბამიდან ამბობდა თავისი წმიდა
წინასწარმეტყველების პირით. ოსე.2,23;3,5. იოან.10,16.
22 ვინაიდან მოსემ თქვა: 'წინასწარმეტყველს აღგიდგენთ
თქვენი უფალი ღმერთი თქვენი ძმებიდან ჩემსავით. გაუგონეთ
მას ყველაფერი, რასაც კი გეტყვით. 2შჯ.18,15-18. მათ.17,5. საქ.7,37.
23 და მოხდება, რომ ყოველი სული, ვინც არ გაუგონებს იმ
წინასწარმეტყველს, აღმოიფხვრება ხალხისგან.'
24 ყველა წინასწარმეტყველი, სამუელიდან და მას აქეთ,
ასევე იუწყებოდნენ ამ დღეებზე.
25 თქვენ ხართ ძენი წინასწარმეტყველთა და იმ აღთქმისა,
რომელიც აღუთქვა ღმერთმა ჩვენს მამებს, როცა უთხრა
აბრაამს: შენს თესლში იკურთხებაო დედამიწის ყოველი
მოდგმა! დაბ.12,3. საქ.2,39. რომ.9,4. გალ.3,8.
26 ღმერთმა, აღადგინა რა თავისი მსახური, პირველად თქვენ
მოგივლინათ თქვენს საკურთხევლად, რათა მოგაქციოთ ყოველი
თქვენი ბოროტი საქმიდან." მათ.10,6. საქ.13,46.

## თ ა ვ ი 4

### მოციქულთა პატიმრობა

1 **როცა** ისინი ხალხს ელაპარაკებოდნენ, მათ თავს წამოა-
დგნენ მოძღვარნი, ტაძრის მეთაური და სადუკეველნი.
2 გაბრაზდნენ, ხალხს რომ ასწავლიდნენ და უქადაგებდნენ
იესოს მკვდრეთით აღდგომას. საქ.23,6.
3 დაადეს ხელები მათ და დაცვას ჩააბარეს მეორე დღემდე,
ვინაიდან უკვე საღამოვდებოდა.

4 ბევრმა კი, ვინც ისმინა სიტყვა, ირწმუნა. მათმა რიცხვმა
ხუთი ათასამდე მიაღწია.
5 მეორე დღეს იერუსალიმში შეიკრიბნენ მათი მთავრები,
უხუცესები და მწიგნობრები,
6 და ანა მღვდელმთავარი და კაიაფა, იოანე და ალექსანდრე,
აგრეთვე სხვები მღვდელმთავრის გვარიდან. ლუკ.3,2.
7 შუაში ჩაიყენეს ისინი და ეკითხებოდნენ: „რომელი ძალით,
ან ვისი სახელით ჩაიდინეთ ეს?“
8 მაშინ პეტრე აღივსო სულიწმიდით და უთხრა მათ: „ხალ-
ხის მთავარნო და უხუცესნო, ლუკ.12,12,
9 თუ დღეს ჩვენ მოგვეთხოვება პასუხი ამ უძლური კაცი-
სათვის გაწეულ ქველმოქმედებაზე, თუ როგორ განიკურნა იგი,
10 ცხადი იყოს ყველა თქვენგანისა და მთელი ისრაელის ხალ-
ხისათვის, რომ იგი თქვენს წინაშე ჯანმრთელი დგას იესო
ქრისტე ნაზარეველის სახელით, რომელიც თქვენ ჯვარს აცვით
და რომელიც ღმერთმა აღადგინა მკვდრეთით.
11 ეს არის ლოდი, რომელიც უკუაგდეთ თქვენ, მაშენე-
ბლებმა, და რომელიც ქვაკუთხედად იქცა.
ფსალ.117,22. ეს.28,16. მათ.21,42. მარ.12,10. ლუკ.20,17. 1პეტ.2,6.
12 სხვაში არავისში არ არსებობს ხსნა, არც არის ცის ქვეშ
ხალხისათვის მიცემული სხვა სახელი, რომლითაც გადავრჩებით.“
საქ.10,43. კოლ.1,14,20. 1თეს.5,9. 1ტიმ.2,5-6.

## სინედრიონის მუქარა

13 როცა ხედავდნენ პეტრესა და იოანეს ესოდენ სიმტკიცეს
და შეატყვეს, რომ ისინი უწიგნური და უმეცარი ადამიანები
არიან, გაუკვირდათ. თანაც იცნეს, რომ იესოსთან იყვნენ ისინი.
14 ხოლო მათთან მდგომარე განკურნებულ კაცს რომ ხედა-
ვდნენ, საწინააღმდეგოს ვერაფერს ამბობდნენ.
15 უბრძანეს მათ სინედრიონიდან გასვლა და ერთმანეთში
იწყეს მსჯელობა.
16 ამბობდნენ: „რა ვუყოთ ამ ხალხს? რადგან მათი ხელით
რომ მოხდა ეს ცხადი სასწაული, ცნობილია იერუსალიმის
ყოველი მკვიდრისთვის და ამას ჩვენ ვერ უარვყოფთ.
17 მაგრამ, უფრო მეტად რომ არ გახმაურდეს ეს ხალხში,
დავემუქროთ მათ, რომ კაციშვილს აღარ ელაპარაკონ ამ
სახელით.“
18 დაუძახეს მათ და უბრძანეს, ამიერიდან აღარ ელაპარაკათ
და აღარ ესწავლებინათ იესოს სახელით. საქ.5,40.
19 მაგრამ პეტრემ და იოანემ მიუგეს და უთხრეს: „განსა-
ჯეთ, მართებულია განა ღვთის წინაშე თქვენ უფრო გისმინოთ,
ვიდრე ღმერთს? საქ.5,29.
20 ჩვენ არ შეგვიძლია არ ვილაპარაკოთ ის, რაც ვიხილეთ და
მოვისმინეთ.“

21 ხოლო მათ მუქარით გაუშვეს ისინი, რადგან ვერ პოუ-
ლობდნენ მიზეზს მათ დასასჯელად ხალხის გამო, რადგან ყველა
ადიდებდა ღმერთს მომხდარისათვის.
22 ვინაიდან ორმოც წელს გადაცილებული იყო ის კაცი,
რომელზეც მოხდა განკურნების სასწაული.

## ეკლესიის სიხარული და ლოცვა

23 ხოლო ისინი, როგორც კი გაუშვეს, მივიდნენ თავისიანე-
ბთან და უამბეს, რას ეუბნებოდნენ მათ მღვდელმთავარნი და
უხუცესნი.
24 მათ კი, რომ მოუსმინეს, ერთსულოვნად აღიმაღლეს ხმა
ღვთის მიმართ და შეჰღაღადეს: „ღმერთო, შემოქმედო ცისა და
მიწისა, ზღვისა და ყველაფრისა, რაც მათშია;
25 ჩვენი მამის, შენი მსახურის დავითის ბაგე ალაპარაკე
სულიწმიდით: 'რად შფოთავენ წარმართნი და ხალხები განი-
ზრახავენ ამაოებას? ფსალ.2,1-2.
26 აღდგნენ მეფენი ქვეყნისა, და მთავრები ერთად შეიკრიბ-
ნენ უფლისა და მისი ცხებულის წინააღმდეგ.'
27 ვინაიდან ჭეშმარიტად შეიკრიბნენ ამ ქალაქში შენი წმიდა
მსახურის, შენი ცხებულის, იესოს წინააღმდეგ ჰეროდე და
პონტოელი პილატე წარმართებთან და ისრაელის ხალხთან
ერთად, ეს.61,1; მათ.26,3-4. ლუკ.1,35;4,18. იოან.10,36.
28 რომ მოემოქმედათ ის, რისი მოხდენაც წინასწარ განსა-
ზღვრა შენმა ხელმა და შენმა ზრახვამ. მათ.26,24.
29 ახლა კი, დაინახე უფალო, მათი მუქარა და მიეცი შენს
მონებს ძალა მთელი გაბედულებით ილაპარაკონ შენი სიტყვა,
საქ.13,46.
30 როცა გაიწვდი შენს ხელს განსაკურნებლად, ნიშნებისა და
სასწაულების მოსახდენად შენი წმიდა მსახურის იესოს სახე-
ლით."
31 როცა ლოცულობდნენ, შეიძრა ის ადგილი, სადაც ისინი
იყვნენ შეკრებილნი, და ყველანი აღივსნენ სულიწმიდით და
გაბედულად ლაპარაკობდნენ ღვთის სიტყვას. საქ.16,26.

## მათ ყველაფერი საერთო ჰქონდათ

32 უამრავ მორწმუნეს ჰქონდა ერთი გული და სული; და არც
ერთი თავის ქონებას არ უწოდებდა თავისას, არამედ ყველა-
ფერი საერთო ჰქონდათ. საქ.2,44.
33 მოციქულები დიდი ძალით მოწმობდნენ უფალ იესოს
აღდგომას და დიდი მადლი იყო ყველა მათგანზე.
34 არავინ იყო მათ შორის გაჭირვებული, ვინაიდან ყველა,
ვინც ყანების ან სახლების მესაკუთრე იყო, ყიდდა და გაყიდუ-
ლის საფასური მოჰქონდა

35 და დებდა მოციქულთა ფერხთით, და თითოეულს უნაწილ-
დებოდა, ვისაც რა სჭირდებოდა.
36 ასევე იოსებმაც, რომელსაც მოციქულებმა შეარქვეს
ბარნაბა (რაც ნუგეშისცემის ძედ ითარგმნება), ლევიანმა,
წარმოშობით კვიპროსელმა,
37 გაყიდა თავისი ყანა, ფული მოიტანა და მოციქულთა
ფერხთით დადო.

## თ ა ვ ი 5

### ანანია და საფირა, მათი სიცრუე და სიკვდილი

1 **ერთმა** კაცმა კი, სახელად ანანიამ, თავის ცოლთან საფი-
რასთან ერთად გაყიდა ყანა რიცხ.30,3. ეკლ.5,3.
2 და გადამალა საფასურიდან,– ეს მისმა ცოლმაც იცოდა,–
ხოლო რაღაც ნაწილი მოიტანა და დადო მოციქულთა ფერხთით.
3 მაგრამ პეტრემ უთხრა: „ანანია, რატომ აღავსო შენი
გული სატანამ, რომ მოგეტყუებინა სულიწმიდა და გადაგემალა
ყანის საფასურიდან?
4 განა რაც გქონდა, შენი არ იყო, და გაყიდულიც შენს
ხელში არ იყო? რაღატომ ჩაიდე ეს საქმე გულში? შენ ეცრუე
არა ადამიანებს, არამედ ღმერთს."
5 ამის გამგონე ანანია დაეცა და სული განუტევა. ვინც ეს
მოისმინა, დიდმა შიშმა მოიცვა ყველა.
6 წამოდგნენ ჭაბუკები, შეახვიეს იგი, გაიტანეს და
დამარხეს.
7 სამიოდე საათის შემდეგ შევიდა მისი ცოლი, რომელმაც
არ იცოდა რა მოხდა.
8 ჰკითხა მას პეტრემ: „მითხარი, განა ამდენად გაყიდეთ
ყანა?" მიუგო: „დიახ, ამდენად."
9 პეტრემ უთხრა მას: „რატომ შეითქვით, რომ გამოგეცადათ
უფლის სული? აჰა, კარში დგანან შენი ქმრის დამმარხავთა
ფერხნი, და შენც გაგიტანენ."
10 დაეცა იგი უცბად მის ფეხებთან და სული განუტევა.
შემოსულმა ჭაბუკებმა მკვდარი იპოვეს იგი, გაიტანეს და ქმრის
გვერდით დამარხეს.
11 დიდმა შიშმა მოიცვა მთელი ეკლესია და ყველა, ვინც ეს
მოისმინა.

### ხალხი ადიდებს მოციქულებს

12 მოციქულთა ხელით მრავალი ნიშანი და სასწაული ხდე-
ბოდა ხალხში. და ყველანი ერთსულოვნად იყვნენ სოლომონის
სტოაში. საქ.2,43. რომ.5,19,

13 დანარჩენთაგან ვერავინ ბედავდა, მათ შეერთებოდა, ხალხი
კი აქებდა მათ.
14 სულ უფრო და უფრო ემატებოდნენ უფალს მორწმუნეები,
მრავალი მამაკაცი და დედაკაცი. საქ.2,47;11,21.
15 ისე რომ, ავადმყოფები ქუჩაში გამოჰყავდათ და საკა-
ცეებზე და საწოლებზე აწვენდნენ, რომ ჩავლილი პეტრეს
ჩრდილი მაინც დაფენოდა რომელიმე მათგანს.
16 ბევრნი მოდიოდნენ იერუსალიმის გარშემო ქალაქებიდა-
ნაც, მოჰყავდათ სნეულები და არაწმიდა სულებით შეპყრო-
ბილნი, და ყველანი იკურნებოდნენ.

## მოციქულების პატიმრობა და გათავისუფლება

17 მღვდელმთავარი და ყველა მასთან მყოფი, რომლებიც
სადუკეველთა მწვალებლობას ეკუთვნოდნენ, აღდგნენ და შურით
აღივსნენ.
18 დაადეს ხელი მოციქულებს და საჯარო საპატიმროში
ჩასხეს.
19 მაგრამ უფლის ანგელოზმა ღამით გააღო საპყრობილის
კარი, გამოიყვანა ისინი და უთხრა:
20 „წადით, დადექით ტაძარში და უქადაგეთ ხალხს ამ
სიცოცხლის ყოველი სიტყვა.“ იოან.6,68.
21 ეს რომ მოისმინეს, განთიადისას შევიდნენ ტაძარში და
ასწავლიდნენ. ამასობაში მოვიდნენ მღვდელმთავარი და მასთან
მყოფნი, მოიწვიეს სინედრიონი და ისრაელიანთა უხუცესების
საბჭო და გაგზავნეს საპატიმროში მათ მოსაყვანად.
22 მაგრამ, მსახურნი რომ მივიდნენ, ვერ ნახეს ისინი საპყ-
რობილეში, უკან გამობრუნდნენ და მოახსენეს,
23 უთხრეს: „საპატიმრო საგულდაგულოდ დაკეტილი დაგვი-
ხვდა და მცველები კარებთან მდგომნი. მაგრამ, რომ გავაღეთ,
შიგ ვერავინ ვნახეთ.“
24 ეს სიტყვები რომ ესმათ ტაძრის დაცვის მეთაურს და
მღვდელმთავრებს, საგონებელს მიეცნენ, თუ რა უნდა მომხდარიყო.
25 ვიღაც მივიდა და მოახსენა მას: აგერ ის კაცები, რომლე-
ბიც თქვენ საპყრობილეში ჩაამწყვდიეთ, ტაძარში დგანან და
ასწავლიან ხალხს.

## მოწმობა სინედრიონის წინაშე

26 მაშინ წავიდა მეთაური მსახურების თანხლებით და მოი-
ყვანა ისინი, იძულების გარეშე, ვინაიდან ხალხისა ეშინოდათ,
არ ჩაგვქოლონო.
27 მოყვანისთანავე სინედრიონის წინაშე დააყენეს და
მღვდელმთავარმა ჰკითხა მათ
28 და უთხრა: „სასტიკად აგიკრძალეთ, რომ არ გესწავლები-

ნათ ამ სახელით. აჰა, თქვენი მოძღვრებით აავსეთ იერუსალიმი
და გინდათ, იმ კაცის სისხლმა გვიწიოს ჩვენ?“
მათ.27,25. საქ.2,22;3,13;4,18.
29 მიუგეს პეტრემ და მოციქულებმა და უთხრეს: „ღმერთს
უფრო მეტად უნდა ვემორჩილებოდეთ, ვიდრე ადამიანებს. საქ.4,19.
30 ჩვენი მამების ღმერთმა აღადგინა იესო, რომელიც თქვენ
მოჰკალით ძელზე დაკიდებით. საქ.3,15.
31 იგი წინამძღვრად და მაცხოვრად აღამაღლა ღმერთმა
თავისი მარჯვენით, რომ მიეცეს ისრაელს მონანიება და ცოდვე-
ბის მიტევება. საქ.2,33;4,12. 1იოან.2,1-2.
32 ამის მოწმენი ვართ ჩვენ და სულიწმიდა, რომელიც
ღმერთმა უბოძა მის მორჩილთ.“ იოან.15,26-27. საქ.3,15.
33 ეს რომ მოისმინეს, განრისხდნენ და მოინდომეს მათი
დახოცვა.
34 ხოლო სინედრიონში წამოდგა ერთი ფარისეველთაგანი, სახე-
ლად გამალიელი, რჯულის მოძღვარი, მთელი ხალხის მიერ პატი-
ვდებული, და ბრძანა, მოციქულები მცირე ხნით გარეთ გაეყვანათ.
35 მან კი უთხრა მათ: „კაცნო ისრაელიანნო, დაფიქრდით ამ
ხალხზე, რას უპირებთ მათ.
36 ვინაიდან ამ დღეების წინ აღდგა თევდა და თავი დიდ
ვინმედ მოჰქონდა, და ოთხასამდე კაცი გაჰყვა მას. მაგრამ ის
მოკლეს და, ყველა, ვინც მორჩილებდა მას, გაიფანტა და არარად
იქცა. საქ.21,38.
37 ამის შემდეგ აღწერის დროს აღდგა იუდა გალილეველი და
დიდძალი ხალხი გაიყოლია. ისიც დაიღუპა და ყველა, ვინც მას
მორჩილებდა, გაიფანტა. ლუკ.2,2.
38 ახლა გეუბნებით თქვენ: ჩამოშორდით ამ ხალხს და მოე-
შვით მათ, ვინაიდან, თუ კაცისაგან არის ეს ზრახვა ანდა საქმე,
ჩაიფუშება. მათ.15,13.
39 ხოლო თუ ღვთისაგან არის, მაშინ თქვენ ვერ ჩაფუშავთ
მას და, ვაითუ, ღვთის მოწინააღმდეგენი აღმოჩნდეთ.“ ლუკ.21,15.
40 დაუჯერეს მას. დაუძახეს მოციქულებს, სცემეს და
უბრძანეს, რომ აღარ ელაპარაკათ იესოს სახელით, და გაუშვეს
ისინი.
41 ხოლო ისინი წავიდნენ სინედრიონიდან და უხაროდათ,
რომ მისი სახელისათვის შეურაცხყოფის ღირსნი გახდნენ.
მათ.5,10. იაკ.1,2. 1პეტ.4,13. 2კორ.6,10;12,10. ებრ.10,34.
42 ყოველდღე დაუცხრომლად ასწავლიდნენ და ახარებდნენ
ტაძარში და სახლებში ქრისტე იესოს.

## თ ა ვ ი 6

### შვიდის არჩევა სუფრაზე მომსახურებისთვის

1 **ამ** დღეებში, როცა გამრავლდნენ მოწაფეები, ატყდა
გაბერძნებულთა დრტვინვა ებრაელობის წინააღმდეგ, ვინაიდან

უგულებელყოფილი იყო მათი ქვრივების ყოველდღიური მომსა-
ხურება.
2 მაშინ თორმეტმა მოიწვია მრავალი მოწაფე და უთხრა:
„არ შეგვშვენის ღვთის სიტყვის მიტოვება და სუფრების მომსა-
ხურება.
3 მაშ ასე, ძმებო, ამოირჩიეთ თქვენგან შვიდი სარწმუნო,
სულიწმიდით და სიბრძნით სავსე კაცი, ისინი გავამწესოთ ამ
საქმეზე.
4 ჩვენ კი ვიყოთ ლოცვასა და სიტყვის მსახურებაში.“
5 მთელ კრებულს მოეწონა ეს სიტყვა. ამოირჩიეს სტეფანე,
რწმენითა და სულიწმიდით სავსე კაცი, აგრეთვე ფილიპე,
პროხორე, ნიკანორი, ტიმონი, პარმენასი და ანტიოქელი რჯულ-
შეცვლილი ნიკოლოზი. საქ.13,3;21,8. 1ტიმ.4,14.
6 ისინი დააყენეს მოციქულების წინაშე, ილოცეს და ხელები
დაასხეს მათ.
7 იზრდებოდა ღვთის სიტყვა და ძალიან მრავლდებოდა
მოწაფეთა რიცხვი იერუსალიმში და მღვდელთაგანიც ბევრი
ემორჩილებოდა რწმენას.

## ბრალდება სტეფანეს მიმართ

8 ხოლო მადლით და ძალით აღსავსე სტეფანე დიდ
სასწაულებსა და ნიშნებს ახდენდა ხალხში.
9 ადგნენ ზოგიერთები ლიბერტინელთა, კვირინელთა და ალე-
ქსანდრიელთად წოდებული სინაგოგიდან, ზოგიერთებიც კილი-
კიიდან და აზიიდან და კამათი დაუწყეს სტეფანეს,
10 მაგრამ ვერ შეძლეს წინ აღდგომოდნენ სიბრძნესა და
სულს, რომლითაც ის ლაპარაკობდა. ლუკ.21,15.
11 მაშინ შეაგულიანეს კაცები და ათქმევინეს: „ჩვენ გავიგონეთ,
როგორ ლაპარაკობდა იგი მოსესა და ღვთის საგმობ სიტყვებს.“
12 და ააღელვეს ხალხი, უხუცესები და მწიგნობრები. მივა-
რდნენ მას, შეიპყრეს და სინედრიონში მიიყვანეს.
13 წარმოადგინეს ცრუ მოწმენი, რომლებიც ამბობდნენ: ეს
კაცი დღენიადაგ ამ წმიდა ადგილისა და რჯულის საწინაა-
ღმდეგო სიტყვებს ლაპარაკობსო.
14 ვინაიდან ჩვენ მოვისმინეთ, როგორ ამბობდა, რომ იესო
ნაზარეველი დაანგრევს ამ ადგილს და შეცვლის წეს-ჩვეულე-
ბებს, რომლებიც მოსემ გადმოგვცაო. დან.9,26,27.
15 ყველა, ვინც სინედრიონში იჯდა, უყურებდა მას და ხედა-
ვდა მის სახეს, როგორც ანგელოზის სახეს.

## თ ა ვ ი 7

## სტეფანეს სიტყვა სინედრიონის წინაშე

1 **მაშინ** უთხრა მღვდელმთავარმა: „მართალია, რასაც ამბობენ?“

2 მან თქვა: „კაცნო, ძმანო და მამანო, ისმინეთ! დიდების
ღმერთი ეჩვენა ჩვენს მამას აბრაამს შუამდინარეთში ყოფნისას,
ვიდრე ხარანში დამკვიდრდებოდა, და უთხრა მას:
3 'გამოდი შენი ქვეყნიდან და შენი სანათესაოდან და წადი
იმ ქვეყანაში, რომელსაც მე გიჩვენებ.' დაბ.12,1. ნეემ.9,7.
4 მაშინ გამოვიდა ქალდეველთა ქვეყნიდან და დაემკვიდრა
ხარანში, მამამისის სიკვდილის შემდეგ კი ღმერთმა გადმოი-
ყვანა იგი ამ ქვეყანაში, სადაც ახლა თქვენ მკვიდრობთ.
5 მასში ფეხის დასადგმელი ადგილიც კი არ მისცა სამკვი-
დროდ, მაგრამ აღუთქვა, რომ მისცემდა სამფლობელოდ მას და
მის თესლს მის შემდეგ, როდესაც ჯერ კიდევ არ ჰყავდა შვილი.
6 უთხრა მას ღმერთმა, რომ მისი თესლი ხიზნად იქნებოდა
უცხო ქვეყანაში, დაიმონებდნენ და ავად მოექცეოდნენ ოთხას
წელიწადს. დაბ.15,13. გამოს.12,40. გალ.3,17.
7 'ხოლო მე, განვიკითხავ იმ ხალხს, ვისთანაც მონებად იქნე-
ბიან,' – თქვა ღმერთმა, – 'იმის შემდეგ გამოვლენ იქიდან და
მემსახურებიან ამ ადგილას.'
8 და მისცა მას წინადაცვეთის აღთქმა. მან შვა ისაკი და
წინადასცვითა მას მერვე დღეს, ხოლო ისაკმა – იაკობი, იაკო-
ბმა – თორმეტი მამამთავარი. დაბ.17,10;21,4;25,26;29,31;35,22.
9 მამამთავრებს შეშურდათ იოსებისა და გაყიდეს იგი ეგვი-
პტეში, მაგრამ ღმერთი იყო მასთან. დაბ.37,28. ფსალ.104,17.
10 იხსნა იგი მის ყველა გასაჭირში და უბოძა მას სიბრძნე და
ეგვიპტის მეფის ფარაონის წყალობა, რომელმაც დააყენა იგი
ეგვიპტისა და მთელი თავისი სახლის განმგებლად. დაბ.41,38.41.
11 ჩამოვარდა შიმშილობა და დიდი ჭირი მთელ ეგვიპტესა და
ქანაანში. ჩვენი მამები ვერ შოულობდნენ საზრდოს.
12 ხოლო იაკობმა გაიგო, რომ ეგვიპტეში არის პური, და
გაგზავნა ჯერ ჩვენი მამები. დაბ.42,1.
13 მეორედ ჩასვლისას გაუცხადა იოსებმა თავი თავის ძმებს
და ფარაონმა შეიტყო იოსების გვარტომობა. დაბ.45,4.
14 იოსებმა გაგზავნა და მოიწვია თავისი მამა იაკობი და
მთელი თავისი სანათესაო, სამოცდათხუთმეტი სული. დაბ.46,27.
15 ჩავიდა იაკობი ეგვიპტეში და გარდაიცვალა იგი, და ჩვენი
მამებიც. დაბ.46,5;49,33.
16 გადმოასვენეს ისინი შექემს და ჩაასვენეს სამარხში,
რომელიც აბრაამმა იყიდა ვერცხლის ფასად შექემში ემორის
ძეთაგან. დაბ.23,16;50,13. ისუ ნ.24,32.
17 და როდესაც ახლოვდებოდა აღთქმის შესრულების ჟამი,
ღმერთმა რომ მისცა აბრაამს, ეს ხალხი მატულობდა ეგვიპტეში
და მრავლდებოდა, გამოს.1,7. ფსალ.104,24.
18 ვიდრე ეგვიპტეზე აღდგებოდა სხვა მეფე, რომელიც არ
იცნობდა იოსებს.
19 ის ვერაგულად ექცეოდა ჩვენს მოდგმას, ავიწროვებდა
მამებს, რათა გადაეყარათ თავიანთი ჩვილები, რომ არ ეცოცხლათ.

20 ამ დროს დაიბადა მოსე და იყო სათნო ღვთის წინაშე. სამ
თვეს თავისი მამის სახლში იზრდებოდა. გამოს.2,2. ებრ.11.23.
21 როცა გადააგდეს, აიყვანა იგი ფარაონის ასულმა და
შვილად გაზარდა. გამოს.2.5.10.
22 ეგვიპტელთა მთელი სიბრძნით განისწავლა მოსე და იყო
ძლიერი თავისი სიტყვებითა და საქმეებით.
23 ხოლო როცა ორმოცი წელი შეუსრულდა, გულით მოი-
სურვა თავისი ძმების, ისრაელიანების მონახულება.
24 დაინახა, რომ ერთს ჩაგრავდნენ, გამოესარჩლა და იმ დაჩა-
გრულის შური იძია და განგმირა ეგვიპტელი. გამოს.2,12.
25 ეგონა, მიუხვდებოდნენ ძმები, რომ ღმერთი მისი ხელით
იხსნიდა მათ, მაგრამ ვერ მიხვდნენ.
26 მეორე დღეს მოევლინა მათ, როცა ისინი ჩხუბობდნენ,
შერიგება მოუნდომა და უთხრა: 'კაცებო, თქვენ ხომ ძმები
ხართ, რატომ ჩაგრავთ ერთმანეთს?' გამოს.2,13.
27 მაგრამ მოყვასის დამჩაგვრელმა ხელი ჰკრა მას და უთხრა:
'ვინ დაგნიშნა ჩვენს მთავრად და მსაჯულად?
28 ხომ არ გინდა მეც მომკლა, როგორც გუშინ ეგვიპტელი
მოჰკალი?'
29 ამ სიტყვებზე მოსე გაიქცა და გაიხიზნა მიდიამის ქვეყა-
ნაში, სადაც შეეძინა ორი ვაჟი.
30 ორმოცი წელი რომ გავიდა, სინაის მთის უდაბნოში
ეჩვენა უფლის ანგელოზი ალმოდებული მაყვლოვანიდან. გამოს.3,2.
31 გაოგნდა ამ ჩვენების შემყურე მოსე, ხოლო როცა საყუ-
რებლად მიუახლოვდა, შემოესმა უფლის ხმა:
32 'მე ვარ შენი მამების ღმერთი, ღმერთი აბრაამისა, ისაკისა
და იაკობისა.' მოსე შეძრწუნდა და ვერ გაბედა ყურება.
33 უთხრა მას უფალმა: 'გაიხადე ფეხსაცმელი ფეხზე, ვინაი-
დან ადგილი, რომელზეც დგახარ, წმიდა მიწაა.
34 მე ვხედავ ჩემი ხალხის გაჭირვებას ეგვიპტეში და მესმის
მისი კვნესა, და ჩამოვედი მათ გამოსახსნელად. ახლა წადი, მე
მიგავლენ ეგვიპტეში.'
35 ეს ის მოსეა, რომელიც მათ უარყვეს და უთხრეს: ვინ
დაგნიშნა მთავრად და მსაჯულადო? ღმერთმა მთავრად და
მხსნელად ეს მიავლინა იმ ანგელოზის ხელით, რომელიც მას
მაყვლოვანში ეჩვენა. გამოს.3,10.
36 მან გამოიყვანა ისინი და ახდენდა სასწაულებს და ნიშნებს
ეგვიპტის ქვეყანაში, მეწამულ ზღვაზე და უდაბნოში ორმოცი
წლის მანძილზე. გამოს.18,15.
37 ეს არის მოსე, რომელმაც უთხრა ისრაელიანებს: 'წინა-
სწარმეტყველს აღგიდგენთ ღმერთი თქვენი ძმებიდან ჩემს
მსგავსად. მას უსმინეთ!' 2შჯ.18.15. საქ.3,22.
38 ეს ის არის, ვინც იყო კრებულში უდაბნოდ ანგელოზთან
ერთად, რომელიც მას ელაპარაკებოდა სინაის მთაზე, და ჩვენს

მამებთან ერთად; ვინც მიიღო ცოცხალი სიტყვები, რომ
ჩვენთვის გადმოეცა; გამოს.19,3. გალ.3,19.
39 ვისი მორჩილებაც არ ისურვეს ჩვენმა მამებმა, არამედ
განუდგნენ და თავიანთი გულით ეგვიპტისკენ მიიქცნენ.
40 უთხრეს აარონს: 'გაგვიკეთე ღმერთები, რომლებიც წინ
წაგვიძღვებიან, ვინაიდან არ ვიცით, რა დაემართა მოსეს, რომე-
ლმაც ეგვიპტის ქვეყნიდან გამოგვიყვანა.' გამოს.32,1.
41 გააკეთეს იმ დღეებში ხბო, შესწირეს მსხვერპლი კერპს
და შეჰხაროდნენ თავიანთი ხელის ქმნილებას.
42 ხოლო ღმერთმა ზურგი შეაქცია მათ და ციური მხედრო-
ბის სამსახურს მიანება ისინი, როგორც წინასწარმეტყველთა
წიგნში წერია: 'სახლო ისრაელისა, თუ მოგიტანიათ ჩემთვის
მსხვერპლი და ძღვენი უდაბნოში ორმოც წელიწადს?
2შჯ.4,19. იერ.19,13. ამოს.5,25-27.
43 თქვენ მიიღეთ მოლოხის კარავი და რომფა-ღმერთის ვარსკვ-
ლავი, გამოსახულებები, რომლებიც თქვენ გააკეთეთ, რომ თაყვანი
გეცათ მათთვის, და მეც გაგასახლებთ ბაბილონს იქით.'
44 მოწმობის კარავი იყო ჩვენს მამებთან უდაბნოში,
როგორც მეტყველმა დაუდგინა მოსეს, რათა გაეკეთებინა იმ
სახის მიხედვით, რომელიც იხილა. გამოს.25,40. ებრ.8,5.
45 ჩვენმა მამებმა მიიღეს იგი და იესოსთან ერთად შეიტანეს
იმ ხალხთა სამკვიდრებელში, რომლებიც ღმერთმა განდევნა
ჩვენი მამების წინაშე. ასე იყო დავითის დღეებამდე. ისუ 6.3,14.
46 მან ჰპოვა მადლი ღვთის წინაშე და სთხოვდა ნებას, რომ
იაკობის ღვთისთვის სამყოფელი ეპოვა. 2მფ.7,2. ფსალ.131,5.
47 სახლი კი სოლომონმა აუგო მას. 3მფ.6,1.
48 მაგრამ უზენაესი ხელით ქმნილში კი არ არის დამკვიდრე-
ბული, როგორც წინასწარმეტყველი ამბობს: 3მფ.8,27;17,24.
49 'ცა ტახტია ჩემი და ქვეყანა-ჩემს ფერხთა კვარცხლბეკი;
როგორ სახლს ამიგებთ, ამბობს უფალი, ან რომელია ჩემი განს-
ვენების ადგილი? ეს.66,1-2.
50 განა ჩემმა ხელმა არ შექმნა ყოველივე ეს?' მათ.23,34. 1თეს.2,15.
51 ქედფიცხელნო, გულით და ყურით წინადაუცვეთელნო,
თქვენ ყოველთვის ეწინააღმდეგებით სულიწმიდას, როგორც
თქვენი მამები, ასევე თქვენც. 2შჯ.9,13. იერ.6,10. ეზეკ.44,9.
52 რომელ წინასწარმეტყველთაგანს არ დევნიდნენ თქვენი
მამები? მათ მოკლეს მართლის მოსვლის წინასწარ მაუწყებელნი,
ვისი გამცემები და მკვლელებიც ახლა თქვენ გახდით, 2შჯ.33,2. გალ.3,19.
53 თქვენ, რომლებმაც მიიღეთ რჯული ანგელოზების განკარ-
გულებით და არ დაიცავით იგი."

## სტეფანეს ჩაქოლვა

54 ამას რომ ისმენდნენ, გულზე სკდებოდნენ და კბილებს
აღრჭიალებდნენ მასზე.

55 ხოლო მან, აღსავსემ სულიწმიდით, ახედა ცას და დაინახა
ღვთის დიდება და ღვთის მარჯვნივ მდგარი იესო. საქ.6,5.10.
56 თქვა: „აჰა, მე ვხედავ გახსნილ ცას და კაცის ძეს, ღვთის
მარჯვნივ მდგომს."
57 მაგრამ მათ ხმამაღალი ყვირილი მორთეს, ყურები დაიცვეს
და ერთსულოვნად დაეძგერნენ მას.
58 გაათრიეს ქალაქგარეთ და ქვები დაუშინეს. მოწმეებმა
თავიანთი ტანისამოსი დააწყეს ერთი ჭაბუკის ფერხთით, რომელ-
საც სავლე ერქვა. საქ.22,20.
59 ქვას რომ უშენდნენ, სტეფანე ღაღადებდა და ამბობდა:
„უფალო იესო, მიიბარე ჩემი სული." ფსალ.30,6. ლუკ.23,46.
60 მუხლი მოიყარა და ხმამაღლა შეჰღაღადა: „უფალო, ნუ მიუ-
თვლი ამათ ამ ცოდვას." ეს თქვა და განისვენა.
მათ.5,44. ლუკ.23,34. 1კორ.4,12.

## თ ა ვ ი 8

### ეკლესიის დევნა იერუსალიმში და გაფანტვა

1 **ხოლო** სავლე იწონებდა მის მოკვლას. იმ დღეებში მოხდა
იერუსალიმის ეკლესიის დიდი დევნა და ყველა, მოციქულების
გარდა, გაიფანტა იუდეასა და სამარიის მხარეებში. საქ.11,19.
2 ღვთისმოშიშმა კაცებმა დაკრძალეს სტეფანე და დიდად
იგლოვეს იგი.
3 სავლე კი არბევდა ეკლესიას, იჭრებოდა სახლებში და
ძალით გამოჰყავდა მამაკაცები და დედაკაცები, და საპყრო-
ბილეში ჰყრიდა მათ. საქ.9,1;26,10. 1კორ.15,9. გალ.1.13.
4 ამასობაში გაფანტულები მიმოდიოდნენ და ახარებდნენ
სიტყვას.

### ფილიპეს ქადაგება და მკურნალობა სამარიაში

5 ასე ჩავიდა ფილიპე სამარიელთა ქალაქში და მათ უქადა-
გებდა ქრისტეს.
6 ხალხი ერთსულოვნად ყურს უგდებდა, რასაც ფილიპე
ლაპარაკობდა, უსმენდა და ხედავდა, რა ნიშნებს ახდენდა იგი.
7 ვინაიდან მრავალთაგან, რომლებიც არაწმიდა სულებით
იყვნენ შეპყრობილნი, ხმამაღალი ყვირილით გამოდიოდნენ. მრა-
ვალი დავრდომილი და კოჭლი იკურნებოდა. მარ.16,17.
8 დიდი სიხარული იყო იმ ქალაქში.
9 იმავე ქალაქში იყო ერთი კაცი, სახელად სიმონი, რომე-
ლიც ადრევე გრძნეულებას ეწეოდა და აოცებდა სამარიელ
ხალხს, თავი დიდ ვინმედ მოჰქონდა.
10 ყველა, დიდიან-პატარიანად, ყურს უგდებდა მას და ამბო-
ბდა: „ეს ის ღვთიური ძალაა, დიდად რომ იწოდება."

11 ყურს კი იმიტომ უგდებდნენ მას, რომ დიდი ხნიდან
აოცებდა მათ გრძნეულებით.
12 მაგრამ როცა ერწმუნენ ფილიპეს, რომელიც ახარებდა
ღვთის სასუფევლსა და იესო ქრისტეს სახელს, ინათლებოდნენ
მამაკაცებიც და დედაკაცებიც. საქ.6,5.
13 თვითონ სიმონმაც ირწმუნა და მოინათლა, აღარ შორდე-
ბოდა ფილიპეს და, მოხდენილ დიდ სასწაულებსა და ნიშნებს
რომ ხედავდა, უკვირდა.

## პეტრე და იოანე სამარიაში

14 იერუსალიმში მყოფმა მოციქულებმა გაიგეს, რომ სამარიამ
მიიღო ღვთის სიტყვა, და გაგზავნეს მათთან პეტრე და იოანე,
15 რომლებიც ჩავიდნენ იქ და ილოცეს მათთვის, რომ მიე-
ღოთ სულიწმიდა.
16 ვინაიდან მანამდე არც ერთ მათგანზე არ იყო გადმოსული,
მხოლოდ მონათლულები იყვნენ უფლის იესოს სახელით.
17 მაშინ დაასხეს ხელები მათ და მათაც მიიღეს სულიწმიდა.
საქ.6,6.
18 როცა სიმონმა, დაინახა, რომ მოციქულთა ხელების
დასხმით ეძლეოდათ სულიწმიდა, ფული მიუტანა მათ.
19 თქვა: „მეც მომეცით ხელმწიფება, რომ ჩემგან ხელდა-
სხმულმაც მიიღოს სულიწმიდა.“
20 მაგრამ პეტრემ უთხრა მას: „შენი ვერცხლი შენვე
გქონდეს შენს დასაღუპად, ვინაიდან ღვთის ნიჭის ფულით
მოპოვება განიზრახე. მათ.10,8.
21 არა გაქვს შენ წილი და ხვედრი სიტყვაში, ვინაიდან შენი
გული წრფელი არაა ღვთის წინაშე.
22 მაშ, მოინანიე შენი უკეთურება და შეევედრე უფალს,
ვინძლო მოგეტევოს შენი გულისზრახვა,
23 ვინაიდან გხედავ მწარე ნაღვლითა და უსამართლობით
შებორკილს.“ 2შჯ.29,18.
24 მიუგო სიმონმა და უთხრა: „შეევედრეთ ჩემთვის უფალს,
რომ არაფერი მომეწიოს თქვენი ნათქვამიდან.“
25 ხოლო როდესაც მათ დაამოწმეს და იქადაგეს უფლის
სიტყვა, გამობრუნდნენ იერუსალიმს და სამარიელთა მრავალ
სოფელში ახარებდნენ.

## საჭურისის მოქცევა

26 უფლის ანგელოზმა კი უთხრა ფილიპეს: „ადექი და წადი
სამხრეთისაკენ, იმ გზაზე, რომელიც იერუსალიმიდან ღაზაში
ეშვება. უკაცრიელია იგი.“
27 ადგა და წავიდა და, აჰა, ერთი ეთიოპელი კაცი, საჭურისი,
ეთიოპიის დედოფლის, კანდაკის დიდებული, მთელი მისი საგანძურის
მცველი, ის თაყვანის საცემად იყო მოსული იერუსალიმში; 3მფ.8,41.

28 უკან ბრუნდებოდა და, თავის ეტლში მჯდომი, კითხუ-
ლობდა ესაია წინასწარმეტყველს.
29 უთხრა სულმა ფილიპეს: „მიდი და ახლოს დაუდექი მაგ
ეტლს."
30 მიირბინა ფილიპემ და, როცა მოისმინა, რომ იგი ესაია
წინასწარმეტყველს კითხულობდა, უთხრა: „თუ გესმის, რასაც
კითხულობ?"
31 მან უთხრა: „როგორ გავიგებ, თუ არავინ განმიმარტავს?"
და სთხოვა ფილიპეს ასულიყო და მის გვერდით დამჯდარიყო.
32 ხოლო წერილის ადგილი, რომელსაც ის კითხულობდა, ეს
იყო: „კრავივით დასაკლავად მიიყვანეს და, როგორც ცხვარი
დუმს მპარსველთა წინაშე, ისე მასაც არ დაუძრავს ბაგე."

ეს.53,7-8.

33 დამცირებაში წაერთვა სამართალი და ვინ მოიკითხავდა
მის წარმოშობას? რადგან ცოცხალთა ქვეყანას მოსწყდა, ჩემი
ხალხის ცოდვებისთვის შეხვდა სატანჯველი.
34 საჭურისმა მიუგო ფილიპეს და უთხრა: „გევედრები,
ვისზე ამბობს ამას წინასწარმეტყველი. თავის თავზე თუ სხვა
ვინმეზე?"
35 ფილიპემ გახსნა თავისი ბაგეები, დაიწყო ამ წერილით და
ახარა იესოს შესახებ.
36 გზა განაგრძეს და მიადგნენ ერთ წყალს, უთხრა საჭუ-
რისმა: „აჰა, წყალი. რა მაბრკოლებს რომ მოვინათლო?"
37 უთხრა მას ფილიპემ: „თუ მთელი გულით გწამს,
შეიძლება." მიუგო და უთხრა მან: „მწამს, რომ იესო ქრისტე
ღვთის ძეა." მარ.16,16.
38 უბრძანა ეტლი გაეჩერებინათ. ორივენი ჩავიდნენ წყალში,
ფილიპე და საჭურისი, და მონათლა იგი.
39 როგორც კი წყლიდან ამოვიდნენ, უფლის სულმა ფილიპე
წარიტაცა და საჭურისმა ვეღარ დაინახა იგი. გახარებული
გაუდგა თავის გზას.
40 ფილიპე კი აღმოჩნდა აზოტში, მიმოდიოდა და ახარებდა
ყველა ქალაქს, ვიდრე კეისარიაში მივიდოდა.

## თ ა ვ ი 9

### იესო ეცხადება დამასკოს გზაზე სავლეს

1 **სავლე** კი, რომელიც ჯერ კიდევ სიკვდილის მუქარით
სუნთქავდა უფლის მოწაფეთა წინააღმდეგ, მღვდელმთავართან
გამოცხადდა. საქ.8,3;22,4. გალ.1,13. 1ტიმ.1,13.
2 და სთხოვა ბარათები დამასკოს სინაგოგებისადმი, რომ
ვისაც იპოვიდა ამ გზაზე მდგომს, მამაკაცებს თუ დედაკაცებს,
შებორკილი მიეყვანა იერუსალიმში.
3 გზად მიმავალს, როცა დამასკოს უახლოვდებოდა, უეცრად
მოეფინა ნათელი ზეციდან. საქ.22,6;26,13. 1კორ.15,18.

4 დაეცა მიწაზე და მოესმა ხმა, რომელიც ეუბნებოდა:
„სავლე, სავლე, რად მდევნი მე?“
5 უთხრა: „ვინ ხარ შენ, უფალო?“ მან კი: „მე ვარ იესო,
რომელსაც შენ სდევნი. გაგიჭირდება დეზის წიხლვა.“
6 შეძრწუნებულმა და გაოგნებულმა უთხრა: „რას მიბრძა-
ნებ, უფალო, რომ გავაკეთო?“ და უთხრა მას უფალმა: „ადექი
და შედი ქალაქში და გაიგებ, რაც უნდა გააკეთო.“
7 კაცები კი, რომლებიც მასთან ერთად მიდიოდნენ,
უსიტყვოდ იდგნენ: ხმა კი ესმოდათ, მაგრამ ვერავის ხედა-
ვდნენ.
8 სავლე წამოდგა მიწიდან, თვალები გახელილი ჰქონდა,
მაგრამ ვერავის ხედავდა. ხელი მოჰკიდეს მას და ისე შეიყვანეს
დამასკოში.
9 სამი დღე ვერ ხედავდა, არც ჭამდა და არც სვამდა.

## ანანიას ჩვენება

10 დამასკოში იყო ერთი მოწაფე, სახელად ანანია. უფალმა
ჩვენებაში უთხრა: „ანანია!“ უთხრა: „აჰა, მე, უფალო.“
11 უთხრა მას უფალმა: „ადექი და წადი ქუჩაზე, რომელსაც
ჰქვია პირდაპირი და იუდას სახლში იკითხე ტარსუსელი კაცი,
სახელად სავლე, აჰა, ლოცულობს იგი.“ საქ.22,3.
12 იხილა მან ჩვენებაში კაცი, სახელად ანანია, რომელიც
მივიდა და ხელები დაასხა მას, რათა თვალი აეხილა.
13 მიუგო ანანიამ: „უფალო, ბევრისგან მსმენია ამ ადამიანზე,
რაოდენი ბოროტება უყო შენს წმიდებს იერუსალიმში.
14 აქაც მღვდელმთავრებისაგან აქვს ხელმწიფება შებორკოს
ყველა, ვინც შენს სახელს ახსენებს.“
15 მაგრამ უფალმა უთხრა მას: „წადი, ვინაიდან ის არის
ჩემი რჩეული ჭურჭელი, რათა ატაროს ჩემი სახელი წარმართთა,
მეფეთა და ისრაელიანთა წინაშე. რომ.15,19. ეფეს.3,8. 1ტიმ.2,7.
16 ვაჩვენებ მას, რამდენი უნდა იტანჯოს ჩემი სახელის
გულისთვის.“
17 წავიდა ანანია, შევიდა იმ სახლში, დაასხა მას ხელები და
უთხრა: „ძმაო სავლე, უფალმა გამომგზავნა მე, იესომ, რომელიც
გეჩვენა გზაზე, სადაც მიდიოდი, რომ თვალი აგეხილოს და
აღივსო სულიწმიდით.“
18 და მაშინვე, თითქოს ქერცლი მოსძვრაო მის თვალებს,
თვალები აეხილა, ადგა და მოინათლა.

## სავლეს პირველი ქადაგება დამასკოში

19 მიიღო საჭმელი და მომაგრდა. დამასკოში მყოფ მოწა-
ფეებთან დაჰყო რამდენიმე დღე.

20 სასწრაფოდ დაიწყო სინაგოგებში ქადაგება იესოზე, რომ
ის არის ძე ღვთისა.
21 ყველა მსმენელს უკვირდა და ამბობდა: „ნუთუ ეს ის
კაცია, იერუსალიმში რომ სპობდა ამ სახელის მხმობელთ და
აქაც იმისათვის მოვიდა, რომ შებორკილნი წაიყვანოს ისინი
მღვდელმთავრებთან?" საქ.8,3. გალ.1,3.23.
22 სავლე კი თანდათან სულ უფრო ძლიერდებოდა და განა-
ცვიფრებდა დამასკოში მცხოვრებ იუდეველებს და ამტკიცებდა,
რომ ეს არის ქრისტე.
23 მრავალი დღის შემდეგ, იუდეველები შეითქვნენ მის მოსა-
კლავად.
24 სავლემ გაიგო მათი შეთქმულების ამბავი. ისინი კი დღე-
დაღამ სდარაჯობდნენ კარიბჭესთან, რომ მოეკლათ იგი. 2კორ.11,32.
25 მოწაფეებმა ღამით აიყვანეს იგი და გალავნიდან ჩაუშვეს
გოდრით.
26 სავლე მივიდა იერუსალიმში და ცდილობდა მოწაფეებს
შეერთებოდა, მაგრამ ყველას ეშინოდა მისი, არ სჯეროდათ, თუ
მოწაფე იყო იგი.
27 ბარნაბამ წაიყვანა იგი, მიჰგვარა მოციქულებს და მოუ-
თხრო მათ, თუ როგორ იხილა გზაში უფალი, რომელიც ელაპა-
რაკა მას და როგორ გაბედულად ლაპარაკობდა იგი დამასკოში
იესოს სახელით.
28 და დარჩა იგი მათთან. გამოდიოდა და შედიოდა იერუსა-
ლიმში და გაბედულად ლაპარაკობდა უფლის სახელით.
29 ლაპარაკობდა და ეპაექრებოდა აგრეთვე გაბერძნებულთ,
ისინი კი მის მოკვლას ცდილობდნენ.
30 როცა შეიტყვეს ეს ძმებმა, წაიყვანეს იგი კესარიას და
ტარსუსში გაგზავნეს.

## პეტრე კურნავს ენეასს და აცოცხლებს ტაბითას

31 ხოლო ეკლესიას მთელ იუდეაში, გალილეასა და სამარიაში
მშვიდობა ჰქონდა, შენდებოდა, ვიდოდა უფლის მოშიშობით და
სულიწმიდის ნუგეშისცემით მრავლდებოდა.
32 ერთხელ, ყველა ადგილის შემოვლისას პეტრე მივიდა წმი-
დებთანაც, რომლებიც ლიდაში ცხოვრობდნენ.
33 იქ ნახა ერთი კაცი, სახელად ენეასი, რომელიც რვა წელი-
წადს დავრდომილი იწვა სარეცელზე.
34 უთხრა მას პეტრემ: „ენეას, გკურნავს შენ იესო ქრისტე.
ადექ და დაიგე ლოგინი." და ის მაშინვე წამოდგა.
35 ხედავდა მას ყველა, ვინც ლიდასა და შარონში ცხოვრო-
ბდა, და მოიქცნენ ისინი უფლისაკენ.
36 ხოლო იაფოში იყო ერთი მოწაფე დედაკაცი, სახელად
ტაბითა, რაც თარგმანით ნიშნავს ქურციკს. იგი სავსე იყო
კეთილი საქმეებითა და მოწყალებით, რასაც იქმოდა.

37 იმ დღეებში იყო, რომ ავად გახდა იგი და მოკვდა.
განბანეს და დაასვენეს ზედათვალში.
38 ვინაიდან ლიდა იაფოს ახლოს მდებარეობდა, მოწაფეებმა
შეიტყეს პეტრე იქ არისო, და ორი კაცი გაუგზავნეს სათხოვნე-
ლად, რომ არ დაეყოვნებინა მათთან მისვლა.
39 ადგა პეტრე და წავიდა მათთან. როცა მივიდა, აიყვანეს
ზედათვალში. მის წინაშე წარდგა ყველა ქვრივი. ისინი
ტიროდნენ და უჩვენებდნენ მოსასხამებსა და სამოსელს, რომ-
ლებსაც ქურციკი უკეთებდა, სანამ მათთან იყო.
40 პეტრემ ყველა გარეთ გაისტუმრა, მუხლი მოიყარა და
ილოცა, მოუტრიალდა გვამს და თქვა: „ტაბითა, აღდექ!“ მან
ახილა თვალი და, პეტრე რომ დაინახა, წამოჯდა.
41 ხოლო მან ხელი გაუწოდა, წამოაყენა, დაუძახა წმიდებსა
და ქვრივებს და ცოცხალი წარუდგინა იგი.
42 ეს ცნობილი გახდა მთელ იაფოში და მრავალმა იწამა
უფალი.
43 მან მრავალი ხანი დაჰყო იაფოში ვინმე მეტყავე სიმონთან.

## თ ა ვ ი 10

### კორნელიოსის ჩვენება კესარიაში

1 **კესარიაში** იყო ერთი კაცი, სახელად კორნელიოსი, იტალი-
ურად წოდებული კოჰორტის ასისთავი.
2 კეთილმსახური და ღვთისმოშიში იყო ის და მთელი მისი
სახლი, ბევრ მოწყალებას გასცემდა ხალხისათვის და ყოველთვის
ლოცულობდა ღვთის წინაშე.
3 მეცხრე საათი იქნებოდა, ჩვენებაში ცხადად იხილა ღვთის
ანგელოზი, რომელიც შევიდა მასთან და უთხრა: „კორნელიოს!“
4 შეხედა მას, შეეშინდა და უთხრა: „რა არის, უფალო?“
მან უთხრა: „შენი ლოცვანი და მოწყალებანი ამაღლდა ღვთის
წინაშე მოსახსენებლად.
5 ახლა მიავლინე კაცები იაფოში და დაუძახე ვინმე სიმონს,
რომელიც პეტრედ იწოდება.
6 იგი სტუმრად არის ვინმე სიმონთან, რომლის სახლი ზღვის
პირასა დგას.“ საქ.9,43.
7 როცა წავიდა მასთან მოსაუბრე ანგელოზი, მან დაუძახა
თავის ორ მსახურს და ერთ კეთილმსახურ მეომარს, რომელიც
თან ახლდა,
8 უამბო მათ ყოველივე და გაგზავნა იაფოში.

### პეტრეს ჩვენება

9 მეორე დღეს, როცა ისინი გზაში იყვნენ და ქალაქს უახ-
ლოვდებოდნენ, იქნებოდა ასე ექვსი საათი, რომ პეტრე ერდოზე
ავიდა სალოცავად.

10 მოშივდა და ჭამა მოუნდა. ვიდრე რამეს მოუმზადებდნენ,
გარინდებამ მოიცვა იგი.
11 და იხილა გახსნილი ცა და გარდმომავალი რაღაც
ჭურჭელი, დიდი ტილოს მსგავსი, რომელიც ოთხი კიდით ეშვე-
ბოდა დედამიწაზე.
12 მასში იყო დედამიწის ყოველნაირი ოთხფეხი, ქვეწარ-
მავალი და ცის ფრინველი. ლევ.11,23;20,25.
13 და იყო ხმა მის მიმართ: „ადექი, პეტრე, დაკალ და ჭამე.“
14 პეტრემ თქვა: „არა, უფალო, არასოდეს არაფერი მიჭამია
ბიწიერი და უწმიდური.“
15 მეორედ კვლავ იყო მის მიმართ ხმა: „რაც ღმერთმა
განწმიდა, ნუ მიიჩნევ ბიწიერად.“
მათ.15,11. რომ.14,14. 1ტიმ.4,4. ტიტ.1,15.
16 ასე მოხდა სამგზის და ჭურჭელი მყისვე ცისკენ ამაღლდა.

## კორნელიოსის წარგზავნილები

17 როცა პეტრე გულში ფიქრობდა, თუ რა იყო ეს ჩვენება,
რომელიც მან იხილა, აჰა, კორნელიოსის გამოგზავნილი კაცები
კითხულობდნენ სიმონის სახლს და ჭიშკართან იდგნენ.
18 დაუძახეს და ჰკითხეს: „აქაა ბინად სიმონი, პეტრედ
წოდებული?“
19 ვიდრე პეტრე ჩვენებაზე ფიქრობდა, სულმა უთხრა მას:
„აგერ სამი კაცი გეძებს შენ.
20 ადექი, ჩადი და გაჰყევი მათ. ნუ ყოყმანობ, ვინაიდან მე
მოვავლინე ისინი.“ საქ.15,7.
21 პეტრე ჩავიდა იმ კაცებთან და უთხრა: „მე ვარ, ვისაც
თქვენ ეძებთ. რისთვის მოსულხართ?“
22 ხოლო მათ თქვეს: „ასისთავ კორნელიოსს, მართალს და
ღვთისმოშიშ კაცს, რომელსაც ემოწმება იუდეველთა მთელი
ერი, წმიდა ანგელოზისგან ებრძანა, მოგიხმოს თავის სახლში და
მოისმინოს შენი სიტყვები.“
23 მაშინ პეტრემ მიიწვია ისინი და გაუმასპინძლდა. მეორე
დღეს კი ადგა და გაჰყვა მათ და ზოგიერთი იაფოელი ძმაც თან
ახლდა. საქ.11,12.
24 მეორე დღეს შევიდნენ კესარიაში. კორნელიოსი კი ელოდა
მათ, შემოეკრიბა თავისი ნათესავები და ახლო მეგობრები.
25 პეტრე რომ შედიოდა, კორნელიოსი შეეგება, ფეხებში
ჩაუვარდა და თაყვანი სცა.
26 პეტრემ კი წამოაყენა და უთხრა: „ადექი, მეც ადამიანი
ვარ.“ საქ.14,15. გამოცხ.19,10;22,9.
27 მასთან საუბრით შევიდა და მრავალი შეკრებილი ჰპოვა
იქ,
28 და უთხრა მათ: „თქვენ უწყით, რომ იუდეველ კაცს
ეკრძალება ურთიერთობა და დაახლოება უცხოტომელთან. მაგრამ

მე მიჩვენა ღმერთმა, რომ არც ერთი ადამიანისთვის არ
მეწოდებინა ბიწიერი ან უწმიდური. მათ.9,11. იოან.4,9.
29 ამიტომ, როცა მომიხმეს, უსიტყვოდ მოვედი. ამიტომ
გეკითხებით: რა საქმეზე დამიძახეთ?“
30 კორნელიოსმა თქვა: „ოთხი დღის წინ ამ საათამდე ვმარ-
ხულობდი, მეცხრე საათზე ჩემს სახლში ვლოცულობდი და, აჰა,
ჩემს წინაშე დადგა კაცი ელვარე სამოსით.
31 მითხრა: ‘კორნელიოს, შესმენილია შენი ლოცვა და შენი
მოწყალებანი მოხსენებულია ღვთის წინაშე.
32 ამიტომ გაგზავნე იაფოში და დაუძახე სიმონს, რომელიც
პეტრედ იწოდება: მეტყავე სიმონის სახლში დგას ზღვის
პირას.’
33 მაშინვე გამოვგზავნე შენთან და კარგად მოიქეცი, რომ
მოხვედი. ახლა ჩვენ ყველანი ვდგავართ ღვთის წინაშე, რომ
მოვისმინოთ ყოველივე, რაც უფლისაგან გაქვს ნაბრძანები.“

## პეტრეს ქადაგება კორნელიოსის სახლში

34 პეტრემ გახსნა ბაგე და უთხრა: „ჭეშმარიტად ვრწმუ-
ნდები, რომ ღმერთი მიკერძოებული არ არის,
2შჯ.10,17. 2ნშტ.19,7. იობ.34,19, 1პეტ.1,17. რომ.2,11. ეფეს.6,9.
35 არამედ ყოველ ხალხში მისი მოშიში და სიმართლის მოქ-
მედი სათნოა მისთვის.
36 მან მოუვლინა ისრაელიანებს მშვიდობის მაცნე სიტყვა,
იესო ქრისტეს მეშვეობით: ის არის ყოველთა უფალი.
ეფეს.2,17. ფილ.2,11.
37 თქვენ იცით, რა მოხდა მთელ იუდეაში, გალილეიდან
დაწყებული, იმ ნათლისღების შემდეგ, რომელსაც ქადაგებდა
იოანე. ლუკ.4,14.
38 როგორ სცხო ღმერთმა სულიწმიდით და ძალით იესო
ნაზარეველს. დადიოდა, ქველმოქმედებდა და კურნავდა ყველას,
ეშმაკისაგან შეპყრობილებს, ვინაიდან ღმერთი იყო მასთან.
ფსალ.44,8. ლუკ.4,18.
39 ჩვენ ყველაფრის მოწმენი ვართ, რაც მან გააკეთა იუდეის
ქვეყანაში და იერუსალიმში, და რომ ბოლოს იგი მოკლეს ძელზე
დაკიდებით. საქ.5,32;13,31.
40 იგი ღმერთმა აღადგინა მესამე დღეს და გამოაცხადებინა
თავი. საქ.2,24.
41 არა მთელ ხალხისთვის, არამედ ღვთის მიერ წინასწარ
ამორჩეულ მოწაფეთათვის, ჩვენთვის, რომლებიც მასთან ერთად
ვჭამდით და ვსვამდით მისი მკვდრეთით აღდგომის შემდეგ.
მათ.28,7. ლუკ.24,30. საქ.13,31.
42 გვიბრძანა, ვუქადაგოთ ხალხს და ვუმოწმოთ, რომ ის არის
ღვთისგან დანიშნული ცოცხალთა და მკვდართა მსაჯულად.
43 მასზე ყველა წინასწარმეტყველი ამოწმებს, რომ ყოველი მისი

მორწმუნე მისი სახელით მიიღებს ცოდვების მიტევებას.
ეს.53.5. იერ.31.34. დან.9.24. მიქ.7.18. ზაქ.13.1. საქ.15.9.

### სულიწმიდის მოფენა წარმართებზე

44 პეტრე ჯერ კიდევ ლაპარაკობდა ამ სიტყვას, რომ სული-
წმიდა გადმოვიდა ყველაზე, ვისაც ესმოდა ეს სიტყვა.
45 მორწმუნენი წინადაცვეთილთაგან, რომლებიც პეტრეს
მოჰყვნენ, გაოცდნენ, რომ სულიწმიდის ნიჭი წარმართებსაც
მოეფინათ,
46 რადგან ესმოდათ, რომ ლაპარაკობდნენ ენებზე და ადი-
დებდნენ ღმერთს. მაშინ მიუგო პეტრემ: მარ.16.17.
47 „ვის შეუძლია წყლით ნათლისღება დაუკავოს იმათ, ვინც
ჩვენსავით მიიღეს სულიწმიდა?“ საქ.15.8.
48 და უბრძანა მათ, მონათლულიყვნენ იესო ქრისტეს სახე-
ლით. მაშინ სთხოვეს მას, რამდენიმე დღეს დარჩენილიყო მათთან.

## თ ა ვ ი 11

### წინადაცვეთილები საყვედურობენ პეტრეს იერუსალიმში

1 **მოციქულებმა** და ძმებმა, რომლებიც იუდეაში იყვნენ,
გაიგეს, რომ წარმართებმაც მიიღეს ღვთის სიტყვა. საქ.10,44.
2 და როცა პეტრე ავიდა იერუსალიმში, წინადაცვეთილები
საყვედურობდნენ მას
3 და ეუბნებოდნენ: წინადაუცვეთელ ხალხთან შეხვედი და
მათთან ერთად ჭამეო.
4 ხოლო პეტრემ დაუწყო მათ განმარტება თანამიმდევრუ-
ლად, როგორც მოხდა, და თქვა:
5 „მე ვიყავი ქალაქ იაფოში, ვლოცულობდი და გარინდებაში
ვიხილე ჩვენება: გარდმომავალი რაღაც ჭურჭელი, დიდი ტილოს
მსგავსი, ოთხი კიდით ეშვებოდა ზეციდან, და ჩემამდე დაეშვა.
6 შევხედე მას, დავაკვირდი და დავინახე შიგ დედამიწის
ოთხფეხნი, მხეცნი, ქვეწარმავალნი და ცის ფრინველნი.
7 და მომესმა ხმა, რომელმაც მითხრა: 'ადექი, პეტრე,
დაკალი და ჭამე!'
8 მე კი ვთქვი: 'არა, უფალო! რადგან ჩემს პირში არასოდეს
არაფერი ჩასულა ბილწიერი და უწმიდური.'
9 და მეორედ მომიგო ზეციდან: 'რაც ღმერთმა განწმიდა,
ნუ მიიჩნევ ბილწიერად.'
10 ეს მოხდა სამჯერ, და ყველაფერი ისევ ზეცად ამაღლდა.
11 და აჰა, მაშინვე კესარიიდან ჩემთან გამოგზავნილი სამი
კაცი მოადგა იმ სახლის ჭიშკარს, სადაც მე ვიყავი.
12 მითხრა სულმა, რომ უყოყმანოდ გავყოლოდი მათ. წამო-
მყვა ეს ექვსი ძმა და შევედით იმ კაცის სახლში. საქ.10.20:15,7.

13 მან გვიამბო, როგორ იხილა თავის სახლში მდგომარე ანგე-
ლოზი, რომელმაც უთხრა: 'გაგზავნე იაფოში და მოუხმე
სიმონს, პეტრედ წოდებულს.
14 ის გეტყვის სიტყვებს, რომლითაც გადარჩები შენ და
მთელი შენი სახლი.'
15 როდესაც ლაპარაკი დავიწყე, სულიწმიდა გადმოვიდა
მათზე, ისევე როგორც ჩვენზე თავდაპირველად. საქ.2,2.
16 მაშინ გამახსენდა უფლის სიტყვა, როგორ ამბობდა: იოანე
წყლით ნათლავდა, თქვენ კი სულიწმიდით მოინათლებითო.
მათ.3,11. მარ.1,8. საქ.1,5;19,4.
17 თუკი ღმერთმა ისეთივე ნიჭი მისცა მათ, როგორც ჩვენ,
რომელთაც ვირწმუნეთ უფალი იესო ქრისტე, მე ვინ ვიყავი,
რომ შემძლებოდა წინ აღვდგომოდი ღმერთს."
18 ეს რომ მოისმინეს, დადუმდნენ. ღმერთს ადიდებდნენ და
ამბობდნენ: აჰა, წარმართებსაც მისცა ღმერთმა მონანიება
სასიცოცხლოდ.

## მოწაფეებს პირველად ეწოდათ ქრისტიანები

19 ხოლო დაფანტულები დევნისაგან, სტეფანეს გამო რომ
მოხდა, მივიდნენ ფინიკამდე, კვიპროსამდე და ანტიოქიამდე,
და ებრაელების გარდა არავისეუბნებოდნენ სიტყვას. საქ.8,1.
20 ზოგიერთნი კვიპროსელნი და კვირენელნი იყვნენ, რომლე-
ბიც ანტიოქიაში მისვლისას ელაპარაკებოდნენ ბერძნებსაც და
ახარებდნენ უფალ იესოს.
21 უფლის ხელი იყო მათთან, ძალიან ბევრმა ირწმუნა და
მოიქცა უფლისაკენ. საქ.5,14.
22 ამ ამბავმა იერუსალიმში მყოფი ეკლესიის ყურამდე მია-
ღწია და მიავლინეს ბარნაბა ანტიოქიაში.
23 როდესაც მივიდა და იხილა ღვთის მადლი, გაიხარა და
ყველას შეაგონებდა, წრფელი გულით დამკვიდრებულიყვნენ
უფალში. საქ.14,22.
24 ვინაიდან იგი კეთილი კაცი იყო, სულიწმიდითა და რწმე-
ნით აღსავსე. და მრავალი ხალხი შეემატა უფალს.
25 წავიდა ტარსუსში სავლეს საძებნელად. როგორც კი ნახა
იგი, ანტიოქიაში მოიყვანა. საქ.9,30.
26 ასე, მთელ წელიწადს იკრიბებოდნენ ისინი ეკლესიაში,
ასწავლიდნენ დიდძალ ხალხს. ასე პირველად ანტიოქიაში
ეწოდათ მოწაფეებს ქრისტიანები.
27 იმ დღეებში მოვიდნენ მქადაგებელნი იერუსალიმიდან
ანტიოქიაში. საქ.13,1;15,32.
28 წამოდგა ერთი მათგანი, სახელად აგაბოსი, გამოაცხადა
სულით, რომ დიდი შიმშილობა ჩამოვარდებოდა მთელ ქვეყნი-
ერებაზე, რაც ახდა კიდეც კლავდიუსის დროს. საქ.21,10.
29 ხოლო მათ გადაწყვიტეს, რომ მოწაფეებს, თითოეულს

თავისი შეძლებისამებრ, დახმარება გაეგზავნათ ძმებისათვის,
რომლებიც იუდეაში იმყოფებოდნენ. საქ.24,17.
30 ასეც მოიქცნენ, და გაუგზავნეს უხუცესებს ბარნაბასა და
სავლეს ხელით. რომ.15,25. 2კორ.8,4;9,8.

## თ ა ვ ი 12

### მეფე ჰეროდემ მოკლა იაკობი და პეტრე ციხეში ჩასვა

1 **იმ** დროს მეფე ჰეროდემ ხელი აღმართა ეკლესიის
ზოგიერთ წევრზე, საბოროტოდ
2 და მახვილით მოაკვლევინა იაკობი, იოანეს ძმა. მათ.20,23.
3 რაკი დაინახა, რომ ამით ასიამოვნა იუდეველებს, დააპა-
ტიმრა პეტრეც. უფუარობის დღეები იყო.
4 როგორც კი შეიპყრო, ჩასვა იგი საპყრობილეში და
უბრძანა მისი დარაჯობა ჯარისკაცთა ოთხ ოთხეულს. განზრა-
ხული ჰქონდა, რომ პასექის შემდეგ გამოეყვანა ხალხის წინაშე.
5 დარაჯობდნენ პეტრეს საპყრობილეში, ეკლესია კი გულ-
მხურვალედ ევედრებოდა ღმერთს მისთვის.

### პეტრეს განთავისუფლება ანგელოზის მიერ

6 როცა ჰეროდემ დააპირა მისი გამოყვანა, იმ ღამეს პეტრეს
ორ ჯარისკაცს შორის ეძინა ორმაგი ბორკილით შეკრულს, კარ-
თან მდგარი მცველები კი დარაჯობდნენ საპყრობილეს.
7 და, აჰა, უფლის ანგელოზი წარდგა და ნათელი გაბრ-
წყინდა შენობაში. გვერდში წაჰკრა პეტრეს, გააღვიძა და
უთხრა: „ადექი ჩქარა!“ და ბორკილები დასცვივდა ხელებიდან.
8 უთხრა მას ანგელოზმა: „სარტყელი შემოირტყი და ჩაიცვი
სანდლები.“ ასეც მოიქცა. უთხრა მას: „მოიცვი შენი მოსასხამი
და გამომყევი.“
9 გავიდა და გაჰყვა მას. არ იცოდა, რომ ის, რასაც
ანგელოზი იქმოდა, ცხადი იყო. არამედ ფიქრობდა, რომ
ჩვენებას ხედავდა.
10 პირველ და მეორე საგუშაგოს რომ გასცდნენ, მიუახ-
ლოვდნენ ქალაქში შესასვლელ დარკინულ კარიბჭეს, რომელიც
თავისით გაიღო მათ წინაშე. გავიდნენ და გაიარეს ერთი ქუჩა
და ანგელოზი მაშინვე განშორდა მას.
11 გონს რომ მოეგო, თქვა პეტრემ: „ახლა ჭეშმარიტად ვიცი,
რომ უფალმა გამოგზავნა თავისი ანგელოზი და დამიხსნა
ჰეროდეს ხელიდან და ყოველივესაგან, რასაც იუდეველი ხალხი
ელოდა.“
12 ამ ფიქრებით მიადგა მარკოზად წოდებული იოანეს
დედის, მარიამის სახლს, სადაც მრავალნი შეკრებილიყვნენ და
ლოცულობდნენ.

13 ჭიშკარზე რომ დააკაკუნა პეტრემ, ერთი მოახლე სახელად
როდე, კარის გასაღებად გამოვიდა.
14 როგორც კი იცნო პეტრეს ხმა, ისე გაუხარდა, რომ
ჭიშკარიც არ გაუღია, შინ შევარდა და შეატყობინა, რომ
პეტრე იდგა ჭიშკართან.
15 მათ უთხრეს მას: „შეიშალე?“ ის კი ამტკიცებდა თავისას.
ხოლო მათ თქვეს: ეს მისი ანგელოზი იქნებაო. დაბ.48,16. მათ.18,10.
16 პეტრე კი განაგრძობდა კაკუნს. როცა გაუღეს, დაინახეს
და სახტად დარჩნენ.
17 ხელით ანიშნა, რომ გაჩუმებულიყვნენ და უამბო მათ,
როგორ გამოიყვანა უფალმა საპყრობილედან, და თქვა:
„შეატყობინეთ ეს იაკობსა და ძმებს.“ მერე გავიდა და სხვაგან
წავიდა.
18 გამთენიისას ჯარისკაცებს შორის დიდი განგაში ატყდა
იმის გამო, თუ რა იქნა პეტრე.
19 ჰეროდე კი ეძებდა მას და ვერ მიაგნო. მაშინ დაკითხა
მცველები და ბრძანა მათი წაყვანა დასახოცად. მერე იუდეიდან
კესარიაში ჩავიდა და იქ დარჩა.

## ჰეროდეს სიკვდილი

20 ჰეროდე გულმოსული იყო ტვირელებსა და სიდონელებზე.
ისინი კი ერთსულოვნად მივიდნენ მასთან, მიიმხრეს ბლასტონი,
მეფის მესაწოლე, და ითხოვდნენ მშვიდობას, ვინაიდან მათი
ქვეყანა ჰეროდეს სამეფოდან საზრდოობდა. 3მფ.5,1,9.
21 დაწესებულ დღეს ჰეროდემ ჩაიცვა სამეფო შესამოსელი,
დაჯდა ტახტზე და მიმართა მათ.
22 ხალხი კი ღაღადებდა: „ღვთის ხმაა და არა კაცისა.“
23 მაგრამ უცბად უფლის ანგელოზმა დასცა იგი, რადგან არ
მიაგო დიდება ღმერთს, და მატლებისგან შეჭმულმა სული განუტევა.
24 უფლის სიტყვა კი იზრდებოდა და ვრცელდებოდა.
ეს.55,11. საქ.6,7. კოლ.1,6.
25 ბარნაბამ და სავლემ გაასრულეს თავიანთი სამსახური და
გამობრუნდნენ იერუსალიმიდან. თან წამოიყვანეს იოანეც, მარ-
კოზად წოდებული. საქ.11,30;13,5.

# თ ა ვ ი 13

## ბარნაბასა და სავლეს გამოყოფა ანტიოქიაში

1 **ანტიოქიაში,** იქაურ ეკლესიაში იყვნენ წინასწარმე-
ტყველნი და მოძღვარნი: ბარნაბა და სიმონი, რომელსაც ნიგერი
ერქვა, ლუკიოს კვირენელი და მანაინი – ტეტრარქის, ჰეროდეს
ძუძუმტე, და სავლე. საქ.11,27.

2 ისინი რომ უფალს ემსახურებოდნენ და მარხულობდნენ,
სულიწმიდამ უთხრა: „გამომიყავით ბარნაბა და სავლე იმ
საქმეზე, რაზეც მათ მოვუწოდე." საქ.9.15. რომ.1.1. გალ.1.15. 1ტიმ.2.7.
3 მაშინ იმარხულეს, ილოცეს, ხელები დაასხეს მათ და
გაუშვეს. საქ.6.6.

## ქადაგება კვიპროსზე

4 ამრიგად, სულიწმიდის მიერ მივლინებულნი ჩავიდნენ
ისინი სელევკიაში და იქიდან გასცურეს კვიპროსზე.
5 სალამისში ყოფნისას ღვთის სიტყვას ქადაგებდნენ იუდე-
ველთა სინაგოგებში. იოანეც თან ჰყავდათ შემწედ. საქ.12.25.
6 როცა მთელი კუნძული მოიარეს პაფოსამდე, ნახეს ერთი
კაცი, გრძნეული, ცრუ წინასწარმეტყველი, იუდეველი, სახელად
ბარიესუსი,
7 რომელიც იყო პროკონსულ სერგის-პავლესთან, გონიერ
კაცთან. მან მოუხმო ბარნაბას და სავლეს, სურდა მოესმინა
ღვთის სიტყვა.
8 მაგრამ წინაღუდგა მათ ელიმას მოგვი, ვინაიდან ასე
ითარგმნება მისი სახელი, და ცდილობდა რწმენისაგან გადაე-
ცდინა პროკონსული. საქ.8.9. 2ტიმ.3.8.
9 ხოლო სავლე, იგივე პავლე, აივსო სულიწმიდით, მიაპყრო
მას მზერა
10 და უთხრა: „ჰოი, ყოველგვარი მზაკვრობითა და ყოველ-
გვარი სიბოროტით აღვსილო, ეშმაკის ძეო და ყოველივე მართლის
მტერო, მოეშვები თუ არა უფლის სწორი გზების გამრუდებას?
მათ.13,38. იოან.8.44. 1იოან.3.8.
11 აჰა, შენზეა ახლა უფლის ხელი: შენ დაბრმავდები და
დრომდე ვეღარ დაინახავ მზეს." და მყისვე დაატყდა მას
წყვდიადი და სიბნელე, აქეთ-იქით აწყდებოდა და ეძებდა
გამძღოლს.
12 მაშინ, როცა დაინახა პროკონსულმა, რაც მოხდა,
ირწმუნა, უფლის მოძღვრებით განცვიფრებულმა.

## პერგას გავლით პისიდიის ანტიოქიაში

13 პაფოდან რომ წავიდნენ, პავლე და მასთან მყოფნი
პამფილიის პერგეში მივიდნენ, ხოლო იოანე ჩამოშორდა მათ და
იერუსალიმში დაბრუნდა.
14 ისინი კი პერგას გავლით მივიდნენ პისიდიის ანტიოქიაში,
სინაგოგაში შევიდნენ შაბათ დღეს და დასხდნენ.
15 რჯულისა და წინასწარმეტყველთა კითხვის შემდეგ სინა-
გოგის უფროსებმა მიუგზავნეს მათ და უთხრეს: „კაცნო, ძმანო,
თუ რამე შეგონების სიტყვა გაქვთ ამ ხალხისათვის სათქმელი,
თქვით." საქ.15.38.

## პავლეს სიტყვა ანტიოქიაში

16 პავლე ადგა, ხელით ანიშნა და თქვა: „კაცნო ისრაელიანნო
და ღვთის მოშიშნო, ისმინეთ!
17 ამ ხალხის, ისრაელის ღმერთმა ამოარჩია ჩვენი მამები და
აღამაღლა ეს ხალხი ეგვიპტის მიწაზე ყოფნისას, და მაღალი
მკლავით გამოიყვანა იქიდან. გამოს.1,1;13,16.
18 და ასაზრდოებდა მათ უდაბნოში ორმოციოდე წელიწადს.
გამოს.16,35.
19 მოსპო შვიდი ერი ქანაანის ქვეყანაში და მათ მისცა სამკ-
ვიდროდ მათი ქვეყანა. ისუ.6.3,10.
20 ამის შემდეგ, ასე ოთხას ორმოცდაათ წელიწადს აძლევდა
მათ მსაჯულებს წინასწარმეტყველ სამუელამდე. 2მსჯ.2,16.
21 მერე მოითხოვეს მეფე და მისცა მათ ღმერთმა საული,
კიშის ძე, კაცი ბენიამინის ტომიდან, ორმოცი წლის მანძილზე.
1მფ.8,5:9,16.
22 მისი გადაყენების შემდეგ, მეფედ დაუყენა მათ დავითი,
რომლის შესახებ თქვა დამოწმებით: 'ვპოვე დავითი, ძე იესესი,
ჩემი გულის სანდომი კაცი, რომელიც შეასრულებს ყველა ჩემს
ნება-სურვილს.' 1მფ.13,14. ფსალ.88,21.
23 მისი შთამომავლობისაგან ღმერთმა აღთქმისამებრ აღუ-
დგინა ისრაელს მაცხოვარი იესო. 2მფ.7,12. ფსალ.131,11. ეს.11,1.
24 სწორედ მისი გამოცხადების წინ იოანე უქადაგებდა მთელ
ისრაელის ხალხს მონანიების ნათლისღებას. მათ.3,1.
25 თავისი სარბიელის დასასრულს იოანე ამბობდა: 'ვინ გგო-
ნივართ მე? მე არა ვარ, არამედ, აჰა, მოდის ჩემს შემდეგ
ის, ვის ფეხებზე სანდლის შეხსნის ღირსიც არა ვარ.' იოან.1.20;3,28.
26 კაცნო ძმანო, აბრაამის მოდგმის ძენო და თქვენს შორის
ღვთისმოშიშნო! თქვენ მოგევლინათ ხსნის სიტყვა. მათ.10,6.
27 ვინაიდან იერუსალიმის მკვიდრებმა და მათმა მთავრებმა
არ იცნეს იგი, დასაჯეს და ამით შეასრულეს წინასწარმე-
ტყველთა სიტყვები, რომლებიც ყოველ შაბათს იკითხება.
ლუკ.24,27. 1კორ.2,8.
28 და რაკი ვერავითარი სასიკვდილო ბრალდება ვერ
მოუნახეს, პილატეს სთხოვეს მისი მოკვლა.
მათ.27,20. ლუკ.23,23. საქ.3,14.
29 როცა აღსრულდა ყოველივე მასზე დაწერილი, ჩამოხსნეს
ძელიდან და დაასვენეს სამარხში.
30 ხოლო ღმერთმა მკვდრეთით აღადგინა იგი. მათ.28.6. მარ.16.6.
31 მრავალი დღის განმავლობაში ეჩვენებოდა მათ, რომლებიც
მასთან ერთად გამოვიდნენ გალილეიდან იერუსალიმში და რომ-
ლებიც ახლა მისი მოწამენი არიან ხალხის წინაშე. იოანე.20,19.
32 და ჩვენ გახარებთ, რომ აღთქმა, რომელიც მამებს მისცა,
ღმერთმა ჩვენ, მათ შვილებს, შეგვისრულა და აღგვიდგინა
იესო. დაბ.22,18. 2მფ.7,12. ეს.4,2. დან.9,24.

33 როგორც მეორე ფსალმუნში წერია: 'ჩემი ძე ხარ, დღეს
გშობე შენ.' ფსალ.2,7. ებრ.1,5.
34 ხოლო რაკი მან აღადგინა მკვდრეთით, რათა ის აღარა-
სოდეს დაბრუნებოდა ხრწნილებას, ეს ასე თქვა: 'მე მოგცემთ
თქვენ სიწმიდეს, დავითისთვის აღთქმულს.' ეს.55,3.
35 ამიტომ სხვაგანაც ამბობს: 'ხრწნილებას არ ახილვინებ
შენს წმიდას.' ფსალ.15,10. საქ.2,31.
36 დავითმა, რომელიც მსახურებდა თავის თაობაში, ღვთის
რჩევით განისვენა, შეერთო თავის მამებს და იხილა ხრწნილება.
3მფ.2.10. საქ.2,29.
37 ხოლო მან, ვინც ღმერთმა აღადგინა, არ იხილა ხრწნილება.
საქ.2,31.
38 ცნობილი იყოს თქვენთვის, კაცნო ძმანო, რომ მისით ცოდ-
ვების მიტევება გეუწყებათ. ეს.53,12. იერ.31,34. ლუკ.24,47.
39 ყოველივესგან, რისგანაც მოსეს რჯულით ვერ შესძელით
გამართლება, მასში მართლდება ყველა მორწმუნე. რომ.3,20.
40 გაფრთხილდით, რომ არ გეწიოთ წინასწარმეტყველთა
მიერ თქმული:
41 'იხილეთ, მოძულენო, განცვიფრდით და გაუჩინარდით,
რადგან ისეთ საქმეს მოვიმოქმედებ თქვენს დღეებში, რომელსაც
არ დაიჯერებდით, ვინმეს რომ მოეთხრო თქვენთვის.'" ამბ.1,5.
42 იუდეველთა სინაგოგიდან გამოსვლისას ხალხი ევედრებოდა
მათ, რომ მომავალ შაბათსაც ელაპარაკნა მათთვის ეს სიტყვები
43 და როცა კრებული დაიშალა, ბევრი იუდეველთაგანი და
ღვთისმოსავი რჯულშეცვლილი მისდევდა პავლეს და ბარნაბას
ისინი ესაუბრებოდნენ და არწმუნებდნენ, რომ დარჩენილიყვნენ
ღვთის მადლში. საქ.11,23.
44 მეორე შაბათს თითქმის მთელმა ქალაქმა მოიყარა თავი
ღვთის სიტყვის მოსასმენად.
45 იუდეველებმა რომ ამდენი ხალხი დაინახეს, შურით აღი-
ვსნენ, და შეურაცხყოფით უარყოფდნენ იმას, რასაც პავლე
ლაპარაკობდა.

## იუდეველები ეწინააღმდეგებიან პავლეს

46 მაშინ ბარნაბამ და პავლემ გაბედულად თქვეს: „პირველად
თქვენთვის უნდა თქმულიყო ღვთის სიტყვა, მაგრამ ვინაიდან
უარყოფთ მას და თქვენ თვითონვე საუკუნო სიცოცხლის ული-
რსად მიგაჩნიათ თავი, მაშინ ჩვენ წარმართებს მივმართავთ.
2შჯ.32,21. საქ.3,26;4,29;18,6.
47 ვინაიდან ასე გვიბრძანა ჩვენ უფალმა: 'მე დაგაყენე
წარმართთა ნათლად, რომ იყო ხსნად ქვეყნის კიდემდე.'"
ეს.42,6;49,6. ლუკ.2,32.
48 ეს რომ ესმოდათ, წარმართები ხარობდნენ და ადიდებდნენ
უფლის სიტყვას, და ყველამ ირწმუნა, ვინც საუკუნო სიცოცხ-
ლისათვის იყო განწესებული.

49 მთელ ქვეყანაში ვრცელდებოდა უფლის სიტყვა.
50 ხოლო იუდეველებმა წააქეზეს ღვთისმოსავი და წარჩინე-
ბული ქალები და ქალაქის მთავარნი, იწყეს პავლესა და
ბარნაბას დევნა და გააძევეს ისინი თავიანთი საზღვრებიდან.
2ტიმ.3,11.
51 მათ კი დაიბერტყეს ფეხის მტვერი და მივიდნენ იკონიაში.
მათ.10,14. მარ.6,11. ლუკ.9,5.
52 ხოლო მოწაფეები აღივსნენ სიხარულითა და სულიწმიდით.

## თ ა ვ ი 14

### სამსახურის გაგრძელება იკონიაში

1 **იკონიაში** ისინი ერთად შევიდნენ იუდეველთა სინაგოგაში
და ისე ილაპარაკეს, რომ უამრავმა იუდეველმა და ბერძენმა
ირწმუნა.
2 ხოლო ურჩმა იუდეველებმა გააღიზიანეს და გააბოროტეს
წარმართთა სულები ძმების წინააღმდეგ.
3 თუმცა ისინი საკმაოდ დიდ ხანს გაბედულად აგრძელე-
ბდნენ ლაპარაკს უფალზე, რომელიც თავისი მადლის სიტყვის
დასამოწმებლად მათი ხელით იძლეოდა ნიშნებსა და
სასწაულებს. მარ.16,20.
4 მაშინ გაიყო ქალაქის ხალხი: ერთნი იუდეველებს მიე-
მხრნენ, სხვანი კი მოციქულებს.
5 როცა იუდეველები და წარმართები თავიანთ მთავრებთან
ერთად ცდილობდნენ, რომ შეურაცხეყოთ და ჩაექოლათ ისინი,
6 მათ შეიტყეს და გაიქცნენ ლუკაონიის ქალაქებში –
ლისტრასა და დერბეში, მათ შემოგარენში მათ.10,23.
7 და ახარებდნენ იქ.

### მოციქულებისათვის მსხვერპლის შეწირვის ცდა

8 ლისტრაში იჯდა ერთი კაცი, ფეხებმოწყვეტილი, დედის
მუცლიდანვე დავრდომილს არასოდეს გაევლო.
9 იგი ისმენდა პავლეს საუბარს, რომელმაც შეხედა მას და
დაინახა, რომ მას ჰქონდა განკურნების რწმენა.
10 უთხრა მას ხმამაღლა: „შენ გეუბნები უფლის, იესო
ქრისტეს სახელით: წამოდექ ფეხზე და გაიმართე!“ ისიც
წამოხტა და იწყო სიარული. ეს.35,6.
11 ხალხმა რომ დაინახა, თუ რა მოიმოქმედა პავლემ, ხმა აღი-
მაღლა და ლაკაონურად თქვა: ადამიანებს დამსგავსებული ღმერ-
თები ჩვენთან ჩამოვიდნენო,
12 და უწოდეს ბარნაბას ზევსი და პავლეს – ჰერმესი, ვინა-
იდან პავლე უფროსობდა სიტყვაში.
13 ხოლო ქურუმმა ზევსის ტაძრისა, რომელიც იმ ქალაქის

წინ იყო, ჭიშკართან მორეკა ხარები და მოიტანა გვირგვინები
და აპირებდა ხალხთან ერთად მსხვერპლის შეწირვას.
14 მოციქულებმა – ბარნაბამ და პავლემ ეს რომ გაიგონეს,
ტანისამოსი შემოიხიეს, ხალხში შეცვივდნენ, შეჰყვირეს და
თქვეს:
15 „კაცნო, ამას რას სჩადიხართ? ჩვენც თქვენი მსგავსი
ადამიანები ვართ და გახარებთ, რომ ამ ამაოებისაგან მოიქცეთ
ცოცხალი ღვთისაკენ, რომელმაც შექმნა ცა და მიწა, ზღვა და
ყოველი, და რაც მათ წიაღშია;
დაბ.1,1. ფსალ.145,6. ამოს.2,4. საქ.10,26. გამოცხ.14,77
16 რომელმაც წარსულ თაობებში ნება მისცა, ყველა ერს
თავისი გზებით ევლო,
17 თუმცა ყოველთვის მოწმობდა თავის თავზე, ზეციდან
გვაძლევდა წვიმას და ნაყოფის მომცემ დროებს, საზრდოთი და
სიხარულით გვივსებდა გულებს.“ ფსალ.64.10. მათ.5,45. რომ.1,19-20.
18 ამას რომ ლაპარაკობდნენ, ძლივს შეაკავეს ხალხი, რომ
მსხვერპლი არ შეეწირათ მათთვის.

## პავლეს ქვებს უშენენ

19 მაგრამ ანტიოქიიდან და იკონიიდან მოვიდნენ იუდეველნი,
დაარწმუნეს ხალხი და ქვებით ჩაქოლეს პავლე და ქალაქგარეთ
გაათრიეს. მკვდარი ეგონათ. 2კორ.11,25
20 მაგრამ, როცა მოწაფეები გარს შემოეხვივნენ, წამოდგა
და შევიდა ქალაქში. მეორე დღეს კი ბარნაბასთან ერთად დერ-
ბეში წავიდა.

## მოციქულები ბრუნდებიან ანტიოქიაში

21 სახარებას უქადაგებდნენ ამ ქალაქს, მრავალი დაიმოწაფეს
და დაბრუნდნენ ლისტრას, იკონიას და ანტიოქიას.
22 ამხნევებდნენ მოწაფეთა სულებს და შეაგონებდნენ,
მტკიცედ მდგარიყვნენ რწმენაში, ვინაიდან მრავალი ჭირით
გვმართებსო ღვთის სასუფეველში შესვლა.
ფსალ.33,20. მათ.7,14. ლუკ.13,24. 2ტიმ.3,12. გამოცხ.14,12
23 ხელდასხმით უკურთხეს მათ თითოეულ ეკლესიაში ხუცე-
სები და ლოცვითა და მარხვით შეავედრეს ისინი უფალს, რომე-
ლიც ირწმუნეს.
24 შემდეგ გაიარეს პისიდია და მივიდნენ პამფილიაში.
25 პერგაში იქადაგეს სიტყვა და ჩავიდნენ ატალიაში.
26 იქიდან გასცურეს ანტიოქიას, საიდანაც მიეცათ ღვთის
მადლი საქმისათვის, რომელიც შეასრულეს კიდეც. საქ.13,2.
27 რომ მოვიდნენ, შეკრიბეს ეკლესია და უამბეს, რაც გაუ-
კეთა მათ ღმერთმა და როგორ გაუხსნა რწმენის კარი წარმარ-
თებს.
28 კარგა ხანს დარჩნენ მოწაფეებთან.

## თ ა ვ ი 15

### პავლე და ბარნაბა იერუსალიმში

1 **ჩამოვიდნენ** ზოგიერთები იუდეიდან და ასწავლიდნენ ძმებს: თუ წინადაცვეთას არ მიიღებთ მოსეს წესით, ვერ გადარჩებითო. გალ.2,3-4;5,2. ფილ.3,3.

2 როდესაც პავლეს და ბარნაბას უთანხმოება და დიდი დავა მოუხდათ მათთან, გადაწყვიტეს, პავლე, ბარნაბა და ზოგიერთი სხვა მათგანი ამ საკითხის გამო ასულიყვნენ იერუსალიმში მოციქულებთან და ხუცესებთან.

3 ეკლესიამ მიავლინა ისინი და, ფინიკიასა და სამარიაში გავლისას, უამბობდნენ წარმართთა მოქცევაზე, და ყველა ძმათაგანს დიდ სიხარულს ანიჭებდნენ.

4 იერუსალიმში რომ მივიდნენ, ისინი მიიღეს ეკლესიამ, მოციქულებმა და უხუცესებმა, და აუწყეს მათი ხელით რამდენი რამ მოიმოქმედა ღმერთმა.

5 მაშინ წამოდგნენ ზოგიერთნი, მორწმუნენი ფარისეველთა მწვალებლობიდან და თქვეს, რომ საჭიროა მათი წინადაცვეთა და მცნებად დადება, რომ დაიცვან მოსეს რჯული.

### პეტრეს და იაკობის დასტური წარმართთა შესახებ

6 მოციქულები და უხუცესები შეიკრიბნენ ამ საქმის გასარჩევად.

7 ხანგრძლივი მსჯელობის შემდეგ პეტრე ადგა და უთხრა მათ: „კაცნო ძმანო, თქვენ იცით, რომ ღმერთმა პირველი დღეებიდანვე ამომირჩია თქვენ შორის, რათა წარმართებს ჩემი პირით მოესმინათ სახარების სიტყვა და ერწმუნათ. საქ.10,20;11,12.

8 გულთამხილველმა ღმერთმა დაუმოწმა მათ სულიწმიდის მიცემით, როგორც ჩვენ მოგვცა. ფსალ.7,10. საქ.11,15.

9 განსხვავება არ არის ჩვენსა და მათ შორის, რწმენით განწმიდა მათი გულები. საქ.10,43. 1კორ.1,2.

10 ახლა რატომ გინდათ გამოსცადოთ ღმერთი და ქედზე დაადგათ მოწაფეებს უღელი, რომლის ტარება ვერც ჩვენმა მამებმა შეძლეს, ვერც ჩვენ? მათ.23,4. ლუკ.11,46. გალ.5,1.

11 მაგრამ ჩვენ გვწამს, რომ ჩვენ უფლის იესოს მადლით გადავრჩებით ისევე, როგორც ისინი."

გალ.3,22. ეფეს.2,8. 2ტიმ.1,9. ტიტ.3,4-5.

12 მაშინ ბევრი დადუმდა და უსმენდა ბარნაბასა და პავლეს, რომლებიც მოუთხრობდნენ, თუ რა ნიშნები და სასწაულები მოახდინა ღმერთმა მათი ხელით წარმართებს შორის.

13 ხოლო, როცა ისინი დადუმდნენ, იაკობმა მიუგო და თქვა: „კაცნო ძმანო, მომისმინეთ:

14 სიმონმა მოგვითხრო, როგორ მოხედა ღმერთმა პირველად წარმართებს, რომ წარმართთაგან გამოეკრიბა ხალხი თავისი სახელისათვის.

15 მასვე შეესატყვისება წინასწარმეტყველთა სიტყვები, როგორც დაწერილია:
16 'ამის შემდეგ დავბრუნდები და აღვადგენ დავითის დამხობილ კარავს, დანგრეულს აღვადგენ და კვლავ ავაშენებ,
ამოს.9,11-12.
17 რათა ეძიოს უფალი ადამის ნატამალმა და ჩემი სახელით წოდებულმა ყველა ერმა, ამბობს უფალი, ყოველივე ამის მოქმედი.
18 უკუნისიდან ღვთისთვის ცნობილია ყოველი მისი საქმე.'
19 ამიტომ მე ვფიქრობ, არ დავაბრკოლოთ ისინი, ვინც წარმართთაგან ღვთისკენ არიან მიქცეულნი,
20 არამედ მივწეროთ მათ, რომ თავი შეიკავონ კერპების მიერ შებილწულისაგან, სიძვისაგან, დამღრჩვალისა და სისხლისაგან. დაბ.9,4. გამოს.34,15. საქ.21,25. რომ.1,27. 1კორ.6,15.
21 ვინაიდან მოსეს რჯულს ძველთაგანვე ჰყავს ყველა ქალაქში თავისი მოქადაგენი და იგი ყოველ შაბათს იკითხება სინაგოგებში."

## მოციქულები და უხუცესები წარმართთა მოსაქცევად

22 მაშინ მოციქულებმა და უხუცესებმა მთელ ეკლესიასთან ერთად საჭიროდ მიიჩნიეს და ამოარჩიეს თავიანთი წრიდან კაცები ანტიოქიაში მისავლენად პავლესთან და ბარნაბასთან ერთად: იუდა, რომელსაც ბარსაბა ეწოდა, და სილა – კაცები, რომლებიც პირველობდნენ ძმებს შორის.
23 თავიანთი ხელით ასე დაწერეს: „მოციქულები და უხუცესები, ძმები: ანტიოქიაში, სირიასა და კილიკიაში, წარმართთაგან მოქცეულ ძმებს, გიხაროდეთ!
24 რაკი გავიგეთ, რომ ზოგიერთებმა, რომლებიც ჩვენგან გამოვიდნენ, აღგაშფოთეს თავიანთი სიტყვებით და სული შეგირყიეს, რადგან გითხრეს უნდა წინადაიცვითოთ და რჯული დაიცვათო, რაც ჩვენ არ დაგვივალებია.
25 ამის გამო ერთსულოვნად საჭიროდ მივიჩნიეთ კაცების არჩევა თქვენთან მოსავლენად ჩვენს საყვარელ ბარნაბასთან და პავლესთან ერთად,
26 კაცებთან, რომელთაც თავი გადასდეს ჩვენი უფლის იესო ქრისტეს სახელისათვის.
27 ჩვენ გამოგიგზავნეთ იუდა და სილა, რომლებიც ამასვე გადმოგცემენ სიტყვით.
28 ვინაიდან მართებულად მიიჩნია სულიწმიდამ და ჩვენც, რომ არავითარი ზედმეტი ტვირთი არ დაგაკისროთ, გარდა იმისა, რაც აუცილებელია.
29 თავი შეიკავეთ ნაკერპავთაგან და სისხლისაგან, დამღრჩვალისა და სიძვისაგან. თუ ამისგან დაიცავთ თავს, კარგს იზამთ. იყავით ჯანმრთელად!"

## იუდა და სილა

30 წარგზავნილები მივიდნენ ანტიოქიაში, შეკრიბეს კრებული
და გადასცეს წერილი.
31 როდესაც წაიკითხეს, გაიხარეს ამ ნუგეშისცემით.
32 იუდამ და სილამ, რომლებიც აგრეთვე წინასწარმეტყველნი
იყვნენ, მრავალი სიტყვით ანუგეშეს ძმები და გაამხნევეს.
საქ.14,22.
33 დაჰყვეს იქ რამდენიმე ხანი და მშვიდობით გამოისტუმრეს
ძმებმა მოციქულებთან.
34 სილამ იქვე დარჩენა ინება.
35 ხოლო პავლე და ბარნაბა დარჩნენ ანტიოქიაში ბევრ სხვა-
სთან ერთად, ასწავლიდნენ და ახარებდნენ უფლის სიტყვას.

## ბარნაბა მიცურავს მარკოზთან ერთად კვიპროსში

36 რამდენიმე დღის შემდეგ პავლემ უთხრა ბარნაბას:
„წავიდეთ კიდევ და მოვინახულოთ ჩვენი ძმები ყველა ქალაქში,
სადაც ვიქადაგეთ უფლის სიტყვა. ვნახოთ, როგორ არიან.“
37 ბარნაბას სურდა თან წაეყვანა იოანე, რომელსაც ერქვა
მარკოზი. საქ.12,12. კოლ.4,10.
38 პავლე კი ფიქრობდა, რომ არ უნდა წაეყვანათ ის, ვინც
ჩამოშორდა მათ პამფილიაში და არ წაჰყვა მათ საქმეზე.
საქ.13,13.
39 აქედან ჩამოვარდა უთანხმოება, ასე რომ, ისინი დასცილ-
დნენ ერთმანეთს. ბარნაბამ თან წაიყვანა მარკოზი და გასცურეს
კვიპროსამდე.
40 ხოლო პავლემ სილა აირჩია და გაემგზავრა, ძმათაგან
უფლის მადლს მინდობილი.
41 დადიოდა სირიასა და კილიკიაში და განამტკიცებდა ეკლე-
სიებს. საქ.14,22.

# თ ა ვ ი 16

## პავლე მეორედ ნახულობს ეკლესიებს

1 **მიაღწია** დერბეს და ლისტრას. და, აჰა, იქ იყო ერთი
მოწაფე, სახელად ტიმოთე, იუდეველი მორწმუნე დედაკაცისა
და ბერძენი მამის შვილი, რომ.16,21. ფილ.2,19. 1თეს.1,1.
2 რომელზეც მოწმობდნენ ლისტრელი და იკონიელი ძმები.
3 პავლემ მოისურვა მისი თან წაყვანა. წაიყვანა და წინა-
დაცვითა იუდეველთა გულისთვის, რომლებიც იმ ადგილებში
იყვნენ, ვინაიდან ყველამ იცოდა, რომ მამამისი ბერძენი იყო.
1კორ.9,20.
4 ქალაქებში გავლისას ისინი ასწავლიდნენ, რომ დაეცვათ

მოციქულებისა და უხუცესების მიერ იერუსალიმში დადგენილი
წესები. საქ.15,28.
5 ეკლესიები მტკიცდებოდა რწმენით და დღითი დღე
იზრდებოდა მათი რიცხვი.

## მიწვევა მაკედონიიდან. გამგზავრება ფილიპეში

6 გაიარეს მათ ფრიგია და გალატელთა ქვეყანა, და სული-
წმიდამ აუკრძალა სიტყვის ქადაგება აზიაში.
7 მივიდნენ მისიამდე და აპირებდნენ ბითვინიაში გამგზავ-
რებას, მაგრამ იესოს სულმა არ გაუშვა ისინი.
8 მისიას რომ გასცდნენ, ტროადაში ჩავიდნენ.
9 ღამით პავლემ ჩვენება იხილა: წარუდგა ვიღაც მაკედო-
ნელი კაცი, ევედრებოდა და ამბობდა: „მოდი მაკედონიაში და
დაგვეხმარე."
10 ამ ჩვენების შემდეგ მაშინვე ვცადეთ მაკედონიაში
გამგზავრება. ვფიქრობდით, რომ ღმერთმა მოგვიწოდა მათთვის
სახარებლად.

## ლიდიას მონათვლა და მის სახლში პავლეს მიღება

11 ამრიგად, გავცურეთ ტროადიდან და პირდაპირ გავე-
შურეთ სამოთრაკეში, ხოლო მეორე დღეს – ნეაპოლში;
12 იქიდან ფილიპეში, რომელიც მაკედონიის ამ ნაწილის მთა-
ვარი ქალაქია, კოლონია. ამ ქალაქში დავყავით რამდენიმე დღე.
13 შაბათ დღეს გავედით კარიბჭის გარეთ, მდინარის პირას,
სადაც სალოცავი გვეგულებოდა. დავსხედით და ველაპარაკე-
ბოდით იქ შეკრებილ დედაკაცებს.
14 ერთი დედაკაცი, ქალაქ თიატირიდან, სახელად ლიდია,
ძოწეულით მოვაჭრე, ღვთისმოშიში, ისმენდა. უფალმა გაუხსნა
გული პავლეს სიტყვების მოსასმენად.
15 როდესაც მოინათლნენ ის და მისი სახლობა, გვთხოვა და
გვითხრა: „თუ უფლის მორწმუნეთ შემრაცხეთ, მოდით ჩემს
სახლში და დარჩით." და დაგვიყოლია.

## პავლე საპატიმროში

16 როდესაც სალოცავში მივდიოდით, შეგვხვდა ერთი მხე-
ვალი, რომელსაც პითონის სული ჰქონდა და თავისი მისნობით
დიდძალ მოგებას აძლევდა თავის ბატონებს.
17 იგი პავლეს და ჩვენ აგვედევნა, ყვიროდა და ამბობდა: ეს
კაცები უზენაესი ღვთის მონები არიან, რომლებიც გაუწყებენ
თქვენი ხსნის გზებსო.
18 ასე იქცეოდა მრავალი დღის განმავლობაში. პავლე ძალიან

შეწუხდა, მიუბრუნდა სულს და უთხრა: „იესო ქრისტეს სახე-
ლით გიბრძანებ გამოხვიდე მაგისგან.“ და იმწამსვე გამოვიდა.
მათ.10,1. მარ.1,34;16,17.
19 იმისმა ბატონებმა დაინახეს, რომ მათი მოგების იმედი გაქრა,
შეიპყრეს პავლე და სილა და მიიყვანეს მოედანზე მთავრებთან.
20 მთავრებს რომ მიჰგვარეს, უთხრეს: „ეს კაცები იუდე-
ველნი არიან და აშფოთებენ ჩვენს ქალაქს.
21 გვასწავლიან ზნე-ჩვეულებებს, რომელთა არც მიღება
შეგვშვენის და არც შესრულება, ვინაიდან რომაელები ვართ.“
22 ხალხიც აღდგა მათ წინააღმდეგ. ხოლო მთავრებმა ტანი-
სამოსი შემოახიეს და მათი გაჯოხვა ბრძანეს. 2კორ.1,25. 1თეს.2,2.
23 კარგა მაგრად რომ სცემეს, მერე საპყრობილეში ჩაყარეს
და საპყრობილის ზედამხედველს უბრძანეს, ფხიზლად ედარაჯა
მათთვის.
24 ასეთი ბრძანება რომ მიიღო, მანაც შეყარა ისინი შიდა
საპყრობილეში და ფეხებზე ხუნდები დაადო.

## საპატიმროს ზედამხედველის მოქცევა

25 შუაღამისას პავლე და სილა ლოცულობდნენ და უგალო-
ბდნენ ღმერთს. პატიმრები კი ყურს უგდებდნენ.
26 უცბად მოხდა დიდი მიწისძვრა, ისე რომ, საპყრობილის
საძირკველი შეირყა. მყისვე გაიღო ყველა კარი და ყველას
დასცვივდა ბორკილები. საქ.4,31.
27 საპყრობილის ზედამხედველს გამოეღვიძა და დაინახა, რომ
საპყრობილის კარი ღია იყო. იძრო მახვილი და თავის მოკვლა
დააპირა, რადგან ეგონა, რომ პატიმრები გაიქცნენ.
28 მაგრამ პავლემ გამოსძახა ხმამაღლა და უთხრა: „შენს თავს
ავს ნურაფერს შეამთხვევ, ვინაიდან ჩვენ ყველანი აქა ვართ.“
29 მან კი სინათლე მოითხოვა, შიგნით შეიჭრა და ათრთოლე-
ბული დაემხო პავლესა და სილას წინაშე.
30 გარეთ გამოიყვანა ისინი და უთხრა: „ბატონებო, რა ვქნა,
რომ გადავრჩე?“
31 ხოლო მათ უთხრეს: „იწამე უფალი იესო და გადარჩები
შენც და მთელი შენი სახლობა.“ მარ.16,16.
32 უქადაგეს ღვთის სიტყვა მას და ყველას, მის სახლში
მყოფს.
33 იმ ღამეს, იმ საათშივე შინ წაიყვანა ისინი, წყლულები
მობანა და მაშინვე მოინათლნენ ის და ყველა მისიანი.
34 მიიყვანა ისინი თავის სახლში, სუფრა გაუშალა და ხარო-
ბდა მთელ თავის სახლობასთან ერთად, რომ იწამა ღმერთი.

## მთავრების თხოვნით მიდიან ფილიპედან

35 რომ გათენდა, მთავრებმა გაგზავნეს მსახურნი და უთხრეს:
„გაუშვი ის კაცები.“

36 საპყრობილის ზედამხედველმა შეატყობინა ეს ამბავი
პავლეს და უთხრა: „მთავრებმა კაცი გამოგზავნეს თქვენს გასა-
შვებად. ახლა გამოდით და მშვიდობით წადით."
37 მაგრამ პავლემ შეუთვალა მათ: „ჩვენ, რომაელი მოქალა-
ქეები, განუკითხავად გვცემეს სახალხოდ და საპყრობილეში
ჩაგვყარეს, და ახლა ფარულად გვიშვებენ? არა, მოვიდნენ და
თვითონ გაგვიყვანონ." საქ.22,25.
38 მსახურებმა ეს სიტყვები მოახსენეს მთავრებს. ხოლო მათ
შეეშინდათ, როცა გაიგეს, რომაელნი ყოფილანო.
39 მოვიდნენ, მოუბოდიშეს, გამოიყვანეს საპყრობილედან და
სთხოვეს, ქალაქს გასცლოდნენ.
40 ისინი საპყრობილედან გამოსვლისთანავე მივიდნენ ლიდია-
სთან, მოინახულეს ძმები, ანუგეშეს და წავიდნენ.

## თ ა ვ ი 17

### პავლეს ქადაგება თესალონიკეში

1 **გაიარეს** ამფიპოლისი და აპოლონია და მივიდნენ თესალო-
ნიკეში, სადაც იუდეველთა სინაგოგა იყო.
2 პავლე, თავისი ჩვეულებისამებრ, შევიდა მათთან და სამ
შაბათს ელაპარაკებოდა მათ წერილებიდან.
3 უხსნიდა და უმტკიცებდა, რომ ქრისტე უნდა დატანჯუ-
ლიყო და მკვდრეთით აღმდგარიყო, და რომ ეს ქრისტე იესოა,
რომელსაც მე გახარებთო თქვენ.
ფსალ.21,7. ეს.50,6;53,3. დან.9,24. მათ.16,21. მარ.8,31. ლუკ.922.
4 ზოგმა მათგანმა ირწმუნა და შეუერთდა პავლესა და
სილას, როგორც მრავალი ღვთისმოშიში ბერძენი, ასევე ბევრი
დიდგვაროვანი ქალი.
5 ხოლო იუდეველებს შეშურდათ, ვიღაც უკეთური კაცები
მოიყვანეს ბაზრიდან, შეყარეს ბრბო და აშფოთებდნენ ქალაქს.
მიადგნენ იასონის სახლს და ცდილობდნენ მათ გამოყვანას ხალ-
ხის წინაშე.
6 ისინი რომ ვერ იპოვეს, იასონი და ზოგიერთი ძმა წაა-
თრიეს ქალაქის მთავრებთან და ყვიროდნენ: „ქვეყნიერების
ამრევებმა აქაც მოაღწიეს, საქ.16,20.
7 ხოლო იასონმა კი შეიფარა ისინი, თუმცა ყველანი
ეურჩებიან კეისრის ბრძანებებს და სხვას ამბობენ მეფედ,
იესოს."
8 ააშფოთეს ხალხი და ქალაქის მთავრები, რომელთაც ესმო-
დათ ეს.
9 მაგრამ იასონისა და სხვათა თავდებობა მიიღეს და
გაუშვეს ისინი.

## პავლე და სილა ბერეაში

10 ძმებმა იმ ღამითვე დაუყოვნებლივ გაისტუმრეს პავლე და
სილა ბერეაში, სადაც ჩასვლისთანავე შევიდნენ იუდეველთა სინა-
გოგაში.
11 ესენი უფრო კეთილშობილები იყვნენ თესალონიკელებზე:
მათ მთელი გულმოდგინებით მიიღეს სიტყვა, ყოველდღე
არჩევდნენ წერილებს, ნამდვილად ასე თუ არისო.
ეს.8,20;34,16. იოან.5,39. 1პეტ.1,10. 1ტიმ.4,16.
12 ბევრმა ირწმუნა მათგან, წარჩინებულ ბერძენ ქალთაგან
და კაცთაგან არამცირედმა.
13 მაგრამ, როდესაც თესალონიკელმა იუდეველებმა შეიტყვეს,
რომ ბერეაშიც ქადაგებდა პავლე ღვთის სიტყვას, იქაც მივი-
დნენ, აღელვეს და ააშფოთეს ხალხი.
14 მაშინ ძმებმა მყისვე გაგზავნეს პავლე ზღვისკენ, სილა და
ტიმოთე კი იქვე დარჩნენ.
15 პავლე გამცილებლებმა ათენამდე მიიყვანეს. მიიღეს ბრძა-
ნება სილას და ტიმოთეს მიმართ, რომ, რაც შეიძლება, მალე
ხლებოდნენ მას, და გამობრუნდნენ.

## პავლე ქადაგებს იესოს და აღდგომას

16 ვიდრე პავლე მათ ათენში ელოდა, მისი სული აღაშფოთა
ამ კერპებით სავსე ქალაქის ხილვამ. 2პეტ.2,8.
17 ამაზე ელაპარაკებოდა სინაგოგებში იუდეველებს და
მორწმუნეებს და იმათ, ვისაც ყოველდღე ხვდებოდა მოედანზე.
18 ზოგიერთმა ეპიკურელმა და სტოელმა ფილოსოფოსმა
კამათი გაუმართა მას: ერთნი ამბობდნენ: რისი თქმა სურსო ამ
მოლაყბეს. მეორენი ამბობდნენ: ეტყობა, უცხო ღმერთებზე
ქადაგებსო, რაკი იესოსა და აღდგომასახარებდა მათ.
19 შეიპყრეს იგი და მიიყვანეს არეოპაგში და უთხრეს:
„შეგვიძლია თუ არა გავიგოთ, რა არის ეს ახალი მოძღვრება,
შენ რომ ქადაგებ?
20 ვინაიდან რაღაცას უცნაურს ასმენ ჩვენს ყურებს. ამიტომ
გვინდა ვიცოდეთ, რას ნიშნავს ეს?"
21 ხოლო ყველა ათენელს და იქ მცხოვრებ უცხოელებს ისე
არაფერი ეხალისებოდათ, როგორც რაიმე ახლის ლაპარაკი ან
მოსმენა.

## სიტყვა ათენელებს არეოპაგში

22 პავლე დადგა არეოპაგის შუაში და თქვა: „კაცნო
ათენელნო, ყველაფერში გატყობთ, რომ ძალიან მორწმუნენი
ხართ.
23 ვინაიდან, როცა გავიარე და დავათვალიერე თქვენი სათა-

ყვანო ადგილები, ვნახე სამსხვერპლოც, რომელზეც აწერია:
"უცნობ ღმერთს". მე გიქადაგებთ მას, ვისაც არ იცნობთ და
ეთაყვანებით.
24 ღმერთი, შემოქმედი სამყაროსი და ყოველივე მასში
არსებულისა, უფალი ცისა და მიწისა, ხელთქმნილ ტაძრებში არ
მკვიდრობს, დაბ.1,1. ფსალ.8,2;32,6. საქ.7,48.
25 არც ადამიანთა ხელიდან სამსახურს მოითხოვს, თითქოს
რაიმე სჭირდებოდეს, თავად ანიჭებს ყველას სიცოცხლეს,
სუნთქვას და ყოველივეს. იობ.12,10. ფსალ.20,5;26,1;35,7;49,9. ეს.42,5.
26 ერთიდან შექმნა ადამიანთა ყოველი მოდგმა, რათა დედა-
მიწის ზურგზე დასახლებულიყვნენ. წინასწარ დააწესა მათ
დასასახლებლად დრონი და საზღვრები,
27 რათა ეძიათ ღმერთი. ვინძლო ეგრძნოთ იგი და ეპოვათ,
თუმცა შორს როდია თითოეული ჩვენთაგანისაგან.
28 ვინაიდან მასში ვცოცხლობთ, ვიძვრით და ვარსებობთ,
როგორც ზოგიერთი თქვენი პოეტი ამბობდა: ჩვენ მისი მოდგმა
ვართო.
29 და რაკი ღვთის მოდგმა ვართ, არ უნდა ვიფიქროთ, რომ
ღმერთი ჰგავს ოქროს ანდა ვერცხლს, ანდა ქვას, ადამიანის
ხელოვნებით და წარმოსახვით გამოხატულს. ეს.40,18.
30 ამგვარად, ღმერთმა უგულებელყო უმეცრების დროება და
ახლა აუწყებს ადამიანებს, ყველას, ყველგან, რომ მოინანიონ.
რომ.13,12. ეფეს.1,9;3,5. კოლ.1,26.
31 ვინაიდან მან დაადგინა დღე, როდესაც ქვეყნიერებას
განიკითხავს სამართლით წინასწარ არჩეული კაცის ხელით, ყველა
დაარწმუნა რა იმით, რომ იგი მკვდრეთით აღადგინა."
საქ.2,24;3,15;4,10;13,30. რომ.6,4;14,9.
32 ხოლო მათ მკვდრების აღდგომაზე რომ მოისმინეს, ერთნი
დასცინოდნენ, სხვები კი ამბობდნენ: ამის თაობაზე კვლავაც
მოგისმენთო.
33 ასე გამოვიდა პავლე მათგან.
34 ხოლო ზოგიერთნი მიემხრნენ და ირწმუნეს – მათ შორის
დიონისიოს არეოპაგელმა და ქალმა, სახელად დამარისმა, და
სხვებმაც მათთან ერთად.

## თ ა ვ ი 18

### პავლეს მომსახურება კორინთოში

1 **ამის** შემდეგ პავლე წავიდა ათენიდან და მივიდა
კორინთოში.
2 და ნახა ერთი იუდეველი, სახელად აკვილა, წარმოშობით
პონტოელი, და მისი ცოლი პრისკილა, იტალიიდან ახლად

დაბრუნებულნი, ვინაიდან კლავდიუსმა ბრძანა ყველა იუდეველი
რომიდან გამოეძევებინათ, და მივიდა მათთან. რომ.16,3. 2ტიმ.4,19.
3 და რაკი ერთი ხელობისანი იყვნენ, დარჩა მათთან და
შრომობდა, ვინაიდან მათი ხელობაც მეკარვეობა იყო.
საქ.20,34. 1კორ.4,12. 1თეს.2,9. 2თეს.3,8.
4 ყოველ შაბათს საუბრობდა სინაგოგაში და არწმუნებდა
იუდეველებსა და ბერძნებს.
5 როცა სილა და ტიმოთე მოვიდნენ მაკედონიიდან, მიეცა
პავლე ქადაგებას, რათა დაემოწმებინა იუდეველთათვის, რომ
ქრისტეა იესო. საქ.17,14.
6 მაგრამ რაკი ისინი ეწინააღმდეგებოდნენ და გმობდნენ,
მან ტანისამოსი დაიბერტყა და უთხრა მათ: „თქვენს თავზე
იყოს თქვენივე სისხლი! მე უბრალო ვარ. ამიერიდან წარმართებ-
თან მივდივარ.“ ეზეკ.3,19. მათ.10,14. საქ.13,46.51;20,26.
7 წავიდა იქიდან და შევიდა ერთი ღვთისმოშიშის, სახელად
იუსტოსის, სახლში სინაგოგის გვერდით.
8 სინაგოგის მთავარმა კრისპოსმა კი მთელ თავის სახლთან
ერთად ირწმუნა უფალი, და მრავალმა კორინთოელმა, მოისმინა
რა, ირწმუნა და მოინათლა. 1კორ.1,14.
9 ღამით უფალმა ჩვენებაში უთხრა პავლეს: „ნუ შეგე-
შინდება, არამედ ილაპარაკე და ნუ დადუმდები. ეს.62,1. საქ.23,11.
10 ვინაიდან მე ვარ შენთან და ვერავინ გავნებს, რადგან
ბევრი ხალხი მყავს ამ ქალაქში.“ იერ.1,19. მათ.28,20.
11 დარჩა იქ ერთ წელიწადსა და ექვს თვეს, და ასწავლიდა
მათ შორის ღვთის სიტყვას.

## პავლე გალიონის წინაშე

12 ხოლო იმ დროს, როდესაც აქაიას მთავარი იყო გალიონი,
იუდეველები ერთსულოვნად დაეხსნენ თავს პავლეს და მიიყვანეს
სამსჯავროში.
13 თქვეს: „ეს კაცი არწმუნებს ხალხს, რომ რჯულის საწინაა-
ღმდეგოდ ეთაყვანონ ღმერთს.“
14 როდესაც პავლემ ხმის ამოღება დააპირა, გალიონმა უთხრა
იუდეველებს: „იუდეველებო! რომ ყოფილიყო რაიმე დანაშაული
ან ბოროტმოქმედება, მართლაც უნდა მომესმინა თქვენთვის.
15 ხოლო, როდესაც სარჩელი ეხება თქვენს სიტყვას, სახე-
ლებსა და რჯულს, თქვენ თვითონ მიხედეთ, მე არ მსურს ვიყო
ამის მსაჯული.“ საქ.23,29
16 და გამოყარა ისინი სამსჯავროდან.
17 მაშინ ბერძნებმა შეიპყრეს სინაგოგის მთავარი სოსთენესი
და სცემეს სამსჯავროს წინ. მაგრამ გალიონს მათი დარდიც არ
ჰქონდა. 1კორ.1,1.

## პავლეს დაბრუნება სირიაში

18 პავლემ კიდევ კარგა ხანს დაჰყო. მერე გამოეთხოვა ძმებს
და გასცურა სირიისაკენ პრისკილასთან და აკვილასთან ერთად.
მან კენქრეში გაიკრიჭა თავი, ვინაიდან აღთქმა ჰქონდა.
რიცხ.6,18. საქ.21,24.
19 ეფესოს რომ მიაღწია, ისინი იქ დატოვა, თვითონ სინაგო-
გაში შევიდა და ესაუბრა იუდეველებს.
20 როდესაც მას სთხოვეს, რომ მეტ ხანს დარჩენილიყო
მათთან, არ დათანხმდა,
21 არამედ გამოეთხოვა მათ და თქვა: „მომავალი დღესა-
სწაული აუცილებლად იერუსალიმში უნდა გავატარო. თქვენთან
ისევ დავბრუნდები, თუ ღმერთმა ინება.“ და გასცურა ეფესო-
დან. იაკ.4,15. 1კორ.4,19.
22 კესარიაში ყოფნისას ავიდა იერუსალიმში, მოიკითხა ეკლე-
სია და მერე ანტიოქიაში ჩავიდა.
23 ერთხანს იქ დაჰყო, იქიდან წამოვიდა და რიგრიგობით
მოიარა გალატელთა ქვეყანა და ფრიგია, და განამტკიცებდა
მოწაფეებს.

## აპოლონი ეფესოში

24 ერთი იუდეველი კაცი, სახელად აპოლონი, წარმოშობით
ალექსანდრიელი, ენამჭევრი კაცი და ძლიერი წერილებში,
მივიდა ეფესოს. 1კორ.1,12;16,12.
25 განსწავლული იყო უფლის გზებში, მხურვალე სულით
ლაპარაკობდა და ზუსტად ასწავლიდა იესოს შესახებ, ოღონდ
მარტო იოანეს ნათლისცემა იცოდა. საქ.19,3. რომ.12,11.
26 მან გაბედულად დაიწყო ლაპარაკი სინაგოგაში. რომ
მოუსმინეს, აკვილამ და პრისკილამ თან წაიყვანეს და უფრო
ზუსტად აუხსნეს უფლის გზა.
27 ხოლო როდესაც განიზრახა აქაიაში წასვლა, ძმებმა
გაამხნევეს იგი და მისწერეს მოწაფეებს, ემასპინძლათ მისთვის.
ისიც მივიდა და ბევრს ეხმარებოდა მადლით მორწმუნეებს.
28 ვინაიდან იგი მოურიდებლად ამხილებდა იუდეველებს
საჯაროდ, ადასტურებდა წერილების მიხედვით, რომ ქრისტეა
იესო.

# თ ა ვ ი 19

## პავლე ეფესოში ასწავლის

1 **კორინთოში** აპოლონის ყოფნისას პავლემ მოიარა ზემო
ქვეყნები, მივიდა ეფესოში და იპოვა ზოგიერთი მოწაფეთაგანი.
საქ.18,21.

2 უთხრა მათ: „თუ მიიღეთ სულიწმიდა, როცა ირწმუნეთ?“
მათ კი მიუგეს: „არც კი გაგვიგონია, თუ არსებობს სული-
წმიდა.“ იოან.7,39.
3 უთხრა მათ: „რიღათი მოინათლეთ?“ მათ უპასუხეს:
„იოანეს ნათლისცემით.“
4 თქვა პავლემ: „იოანე ნათლავდა მონანიების ნათლისცემით
და ეუბნებოდა ხალხს, რომ ერწმუნათ მის შემდგომ
მომავალი, ანუ, იესო ქრისტე.“ მათ.3,11. მარ.1,8. ლუკ.3,16. იოან.1,26. საქ.1,5.
5 ხოლო მათ რომ ესმათ, მოინათლნენ უფალ იესოს სახელით.
6 როდესაც პავლემ დაასხა მათ ხელი, გადმოვიდა მათზე
სულიწმიდა და იწყეს ენებით ლაპარაკი, და გაქადაგდნენ.
საქ.8,17.
7 სულ იყო თორმეტიოდე კაცი.
8 შევიდა სინაგოგაში და სამ თვეს გაბედულად საუბრობდა
და ირწმუნებოდა ღვთის სასუფევლის შესახებ.
9 მაგრამ, რაკი ზოგიერთები გაჯიუტდნენ და არ ირწმუნეს,
და საჯაროდ ლანძღავდნენ უფლის გზას, მაშინ მან მიატოვა
ისინი, გამოაცალკევა მოწაფეები და ყოველდღე ქადაგებდა
ვინმე ტირანუსის სკოლაში.
10 ასე გასტანა ორ წელიწადს, ისე რომ აზიის ყველა მცხო-
ვრები ისმენდა უფლის სიტყვას – როგორც იუდეველები, ისე
ბერძნები. 2ტიმ.1,15.
11 ხოლო ღმერთი მრავალ სასწაულს ახდენდა პავლეს ხელით.
მარ.16,20. იოან.14,12.
12 ისე რომ, ავადმყოფებს ხელსახოცებსა თუ წელსაკრავებს
აღებდნენ მისი სხეულიდან და ბოლო ელებოდა მათ სნეულებას,
და ავი სულები გამოდიოდნენ მათგან.

## საჯადოსნო წიგნების დაწვა

13 ზოგიერთმა მოხეტიალე შემლოცველმა იუდეველმაც კი
იწყო უფალ იესოს სახელის ხსენება ავი სულით შეპყრობილზე
და ამბობდნენ: გაფიცებთ იესოს, რომელსაც პავლე ქადაგებსო.
14 ამას აკეთებდა ერთი იუდეველი მღვდელმთავრის – სკევას
შვიდი ვაჟი.
15 მაგრამ მიუგო ავმა სულმა და უთხრა მათ: „იესოსაც
ვიცნობ და პავლეც ვიცი. თქვენ კი ვინა ხართ?“ მარ.1,24.34.
16 დაეძგერა მათ ის კაცი, რომელშიც ავი სული იყო, სძლია
და ისე სცემა ორივეს, რომ შიშვლები და დასახიჩრებულები
გამოცვივდნენ სახლიდან.
17 ეს შეიტყო ეფესოში მცხოვრებმა ყველა იუდეველმა და
ბერძენმა. თავზარი დაეცა ყველას და განდიდდა უფალ იესოს
სახელი.
18 მრავალი მორწმუნეთაგანი მოდიოდა და აღიარებდა და
აცხადებდა თავის საქმეებს. მარ.3,6.

19 მრავალმა მათგანმა, ვინც ეწეოდა ჯადოსნობას, მოაგროვა
წიგნები და დაწვა ყველას თვალწინ. აღრიცხეს მათი ფასი და
ორმოცდაათი ათასი ვერცხლი აღმოჩნდა.
20 ასე ძლიერად იზრდებოდა და ძალას იკრებდა უფლის
სიტყვა. ეს.55,11. საქ.6,7;12,24.

## პავლეს განზრახვა

21 როდესაც ეს აღსრულდა, პავლემ გულში ჩაიდო მაკედონი-
ასა და აქაიას გავლით იერუსალიმში წასვლა და თქვა: „იქ
ყოფნის შემდეგ რომიც უნდა მოვინახულო." საქ.28,14. რომ.1,11.
22 მაკედონიაში გაგზავნა ორი თავისი მსახური – ტიმოთე და
ერასტოსი, თვითონ კი დროებით აზიაში დარჩა.

## ამბოხება ეფესოში დიმიტრის ხელმძღვანელობით

23 იმ დროს დიდი ამბოხება მოხდა უფლის გზის წინაა-
ღმდეგ.
24 იყო ერთი ვერცხლის მჭედელი, სახელად დიმიტრი, რომე-
ლიც არტემისის ვერცხლის ტაძრებს აკეთებდა და კარგ მოგებას
აძლევდა ხელოსნებს.
25 შეკრიბა ისინი და მათი ხელობის ხალხი და უთხრა:
„კაცნო, თქვენ იცით, რომ ამ ხელობაზეა დამოკიდებული ჩვენი
კეთილდღეობა.
26 ხედავთ და გესმით, რომ არა მარტო ეფესოში, არამედ
თითქმის მთელ აზიაში ამ პავლემ თავისი დარწმუნებით ამდენი
ხალხი შეაცდინა. ასე ამბობს: ადამიანთა ხელითქმნილნი არ
არიანო ღმერთები.
გამოს.20,23. ლევ.19,4. 2შჯ.5,8. ფსალ.96,7. ეს.40,18. იერ.10,3. ამბ.2,18.
27 ეს კი იმას გვიქადის, რომ არა მარტო ხელობა გახდება
სამარცხვინო, არამედ დიდი ქალღმერთის, არტემისის ტაძარსაც
აღარაფერი მნიშვნელობა არ ექნება და დაემხობა მისი სიდიადე,
რომელსაც თაყვანსა სცემს მთელი აზია და ქვეყნიერება."
28 ეს რომ მოისმინეს, რისხვით აღივსნენ, მორთეს ყვირილი
და ამბობდნენ: „დიდია ეფესელთა არტემისი!"
29 მთელი ქალაქი მღელვარებამ მოიცვა. შეიპყრეს გაიოზი და
არისტარქოს მაკედონელნი, პავლეს თანამგზავრები, და ერთსუ-
ლოვნად გაეშურნენ თეატრონისაკენ. საქ.16,19;20,4. კოლ.4,10.
30 პავლეს სურდა ხალხში გასულიყო, მაგრამ მოწაფეებმა არ
გაუშვეს.
31 ასევე ზოგიერთმა აზიელმა მთავარმა, რომლებიც მისი
მეგობრები იყვნენ, კაცი გაუგზავნეს და სთხოვეს არ გამო-
ჩენილიყო თეატრონში.
32 ერთნი ერთს გაჰყვიროდნენ, მეორენი კი – სხვას, ვინაიდან
კრებული ჭრელი იყო და უმრავლესობამ არ იცოდა, რისთვის
იყვნენ შეკრებილნი.

33 ხოლო ხალხიდან გამოიყვანეს ალექსანდრე, რომელიც
იუდეველებმა წარადგინეს. ალექსანდრემ ხელით ანიშნა,
უნდოდა თავი ემართლა ხალხის წინაშე. 1ტიმ.1,20. 2ტიმ.4,14.
34 როცა შეიტყეს, რომ ისიც იუდეველი იყო, ყველამ
ერთხმად იყვირა და თითქმის ორ საათს გაჰკიოდნენ: დიდია
ეფესელთა არტემისიო!
35 ქალაქის მწერალმა კი დააწყნარა ხალხი და თქვა:
„ეფესელო კაცებო, ვინ არ იცის, რომ ქალაქი ეფესო მსახურია
დიდი არტემისისა და ციით მოვლენილი ხატისა?
36 და რაკი ეს უცილობელია, თქვენ მშვიდად უნდა იყოთ და
წინდაუხედავად არ უნდა მოიქცეთ.
37 მოიყვანეთ ეს ხალხი, რომლებიც არც ტაძრის მძარცვე-
ლები არიან და არც ჩვენი ქალღმერთის მგმობელები.
38 თუ დიმიტრისა და მასთან ერთად სხვა ხელოსნებს აქვთ
ვინმეზე საჩივარი, აგერ გვაქვს სამსჯავროს შეკრებები და
გვყავს პროკონსულები, და უჩივლონ ერთმანეთს.
39 ხოლო თუ სხვა რამეს ეძებთ, ესეც კანონიერ კრებაზე
გადაწყდება.
40 ვინაიდან ჩვენ საფრთხე გვემუქრება, რომ ახლა დღევა-
ნდელი არეულობისთვის ბრალს დაგვდებენ, რაკი არ არსებობს
მიზეზი, ამ თავყრილობის გამართლება რომ შეგვეძლოს.“ ეს
თქვა და კრება დაითხოვა.

## თ ა ვ ი 20

### პავლეს მგზავრობა მაკედონიასა და საბერძნეთში

1 **ამბოხების** ჩაცხრომის შემდეგ პავლემ დაიბარა მოწა-
ფეები, დაარიგა, დაემშვიდობა, გავიდა და მაკედონიისკენ
გასწია.
2 ის ადგილები რომ მოიარა და მრავალი სიტყვით დაარიგა,
ელადაში მივიდა.
3 იქ სამი თვე დაჰყო, ხოლო სირიაში გადაცურვა რომ დაა-
პირა, იუდეველებმა მის წინააღმდეგ შეთქმულება მოაწყვეს,
ამიტომ გადაწყვიტა მაკედონიის გზით დაბრუნებულიყო.
4 მას აზიამდე თან ახლდნენ ბერეიელი სოპატრე პიროსი,
თესალონიკელთაგან არისტარქოსი და სეკუნდოსი, დერბელი გაი-
ოზი და ტიმოთე, აზიელები კი – ტიქიკოსი და ტროფიმე.
საქ.19,29;27,2.
5 ისინი წინ წავიდნენ, რათა დაგვლოდებოდნენ ტროადაში.
6 ჩვენ კი უფუარობის შემდეგ ფილიპედან გავცურეთ და
მეხუთე დღეს მივედით მათთან ტროადაში, სადაც შვიდი დღე
დავყავით.

## ევტიხის გაცოცხლება ტროადაში

7 შვიდეულის პირველ დღესვე, როდესაც მოწაფეები
შეიკრიბნენ პურის გასატეხად, პავლე, რომელიც მეორე დღეს
გამგზავრებას აპირებდა, ესაუბრებოდა მათ და შუაღამემდე გაა-
გრძელა სიტყვა. საქ.2,46. 1კორ.10,16.
8 ზედათვალში, სადაც ჩვენ ვიყავით შეკრებილები, ბევრი
ლამპარი იყო.
9 ერთი ჭაბუკი, სახელად ევტიხი, რომელიც სარკმლის
რაფაზე ჩამომჯდარიყო, რაკი პავლეს სიტყვა გაუგრძელდა,
ძილქუშმა მოიცვა და მძინარე მესამე სართულიდან გადავარდა
და მკვდარი აიყვანეს.
10 ჩამოვიდა პავლე, დაემხო მას, მოეხვია და თქვა: „ნუ
შეშფოთდებით, ვინაიდან სული მისი მასთანვეა."
11 ავიდა ზევით და პური გატეხა და ჭამა, კარგა ხანს საუ-
ბრობდა, განთიადამდე, და შემდეგ წავიდა.
12 ამასობაში ის ყრმა ცოცხალი მოიყვანეს, რამაც დიდად
ანუგეშა ისინი.

## პავლე გაუდგა იერუსალიმის გზას

13 ჩვენ წინ გავწიეთ ხომალდით და გავცურეთ ასონში, რათა
პავლე წამოგვეყვანა იქიდან. ასე გვიბრძანა, რადგანაც თავად
ფეხით აპირებდა ასვლას.
14 როდესაც ჩვენ შეგვხვდა ასონში, წამოვიყვანეთ იგი და
მოვედით მიტილენეში.
15 იქიდან გავცურეთ და მომდევნო დღეს დავდექით ხიოსის
პირდაპირ, მეორე დღეს მივადექით სამოსს, დავყავით
ტროგილიუმში და მომდევნო დღეს მივედით მილეტში.
16 პავლემ გადაწყვიტა ეფესოსთვის გვერდი აექცია, რომ არ
დაყოვნებულიყო აზიაში, ვინაიდან ჩქარობდა, უნდოდა ორმო-
ცდამეათე დღეს იერუსალიმში ყოფილიყო.

## სიტყვა მილეტში უხუცესებისადმი

17 ხოლო მილეტიდან მიავლინა ეფესოში და დაიბარა
ეკლესიის უხუცესები.
18 როდესაც მოვიდნენ მასთან, უთხრა: „თქვენ იცით, რომ
პირველივე დღიდან, როდესაც აზიაში მოვედი, მუდამ თქვენთან
ვიყავი. საქ.19,9.
19 ვემსახურებოდი უფალს სრული თავმდაბლობით, მრავალი
ცრემლითა და განსაცდელით, რომელიც შემემთხვა იუდეველთა
ბოროტი ზრახვებით.
20 არაფერი დამიშურებია სასარგებლო, თქვენთვის რომ არ
მექადაგნა და არ მესწავლებინა საჯაროდ თუ სახლებში.
21 ვუმოწმებდი იუდეველებსა და ბერძნებს ღვთის წინაშე
მონანიებას და ჩვენი უფლის იესო ქრისტეს რწმენას. ლუკ.24,47.

22 და აჰა, ახლა სულის მიერ შეკრული მივდივარ იერუსა-
ლიმში და არც კი ვიცი, იქ რა შემემთხვევა.
23 მხოლოდ სულიწმიდა მიმოწმებს ყველა ქალაქში და მეუ-
ბნება, რომ ბორკილები და გასაჭირი მელის. საქ.9,16;21,11. 1თეს.3,3.
24 მაგრამ სიცოცხლე არად მიღირს, ოღონდ კი იმ ჩემ სარ-
ბიელსა და მსახურებას დავასრულებდე, რომელიც უფალ იესო-
სგან მივიღე, რათა დავამოწმო ღვთის მადლის სახარება.
საქ.21,13. რომ.8,35. გალ.1,1. კოლ.1,24. ტიტ.1,3.
25 აჰა, ახლა ვიცი, რომ ვეღარ იხილავს ჩემს სახეს ვერც
ერთი თქვენგანი, რომელთა შორისაც დავდიოდი და ვქადაგებდი
ღვთის სასუფეველს.
26 ამიტომ გიმოწმებთ თქვენ ამ დღეს, რომ უბრალო ვარ
ყველა სისხლისაგან. ეზეკ.23,9. საქ.18,6.
27 ვინაიდან არ დამიტოვებია გაუცხადებლად ღვთის ყოველი
ნება. ლუკ.7,30. ეფეს.1,11.
28 გაუფრთხილდით თქვენს თავსაც და თქვენს სამწყსოსაც,
რომლის მეთვალყურედაც სულიწმიდამ დაგაყენათ, რათა მწყემ-
სავდეთ ღვთის ეკლესიას, რომელიც მან საკუთარი სისხლით
შეიძინა. ეს.53,12. იოან.21,15. 1პეტ.5,2. რომ.3,25.
29 ვინაიდან მე ვიცი, რომ ჩემი წასვლის შემდეგ შემოგივარ-
დებიან ულმობელი მგლები, რომლებიც არ დაინდობენ სამწყსოს.
მათ.7,15. 2პეტ.2,1.
30 და თვით თქვენგანაც აღდგებიან კაცები, რომლებიც
უკუღმართად ილაპარაკებენ, რათა მოწაფეები გადაიბირონ.
31 ამიტომ ფხიზლად იყავით, გახსოვდეთ, რომ სამ წელი-
წადს, დღე და ღამე, განუწყვეტლივ ცრემლით ვასწავლიდი
თითოეულ თქვენგანს. მათ.25,13. ებრ.13,17.
32 ახლა კი, ძმებო, მიგანდობთ უფალს და მისი მადლის
სიტყვას, რომელსაც შეუძლია აგაშენოთ და მოგცეთ სამკვიდრე-
ბელი ყოველ გაწმედილთან ერთად. ეფეს.1,18.
33 არავისი არც ვერცხლი მინატრია, არც ოქრო, არც
ტანისამოსი. 1მფ.12,3.
34 თქვენ თვითონ იცით, რომ ეს ჩემი ხელები ემსახურებოდა
ჩემსა და ჩემთან მყოფთა საჭიროებებს.
საქ.18,3. 1კორ.4,12. 1თეს.2,9. 2თეს.3,8.
35 ყველაფერი გიჩვენეთ თქვენ, რომ ასეთი შრომით უნდა
შეეწეოდეთ უძლურებს და გახსოვდეთ უფალ იესოს სიტყვა,
როგორც მან თქვა: „გაცემა მეტი ნეტარებაა, ვიდრე მიღება."
ლუკ.6,38;18,22.
36 ეს რომ თქვა, მუხლი მოიყარა და ყველასთან ერთად
ილოცა.
37 მაშინ დიდი ტირილი ჰქონდა ყველას, ყელზე ეხვეოდნენ
პავლეს და ეამბორებოდნენ.
38 უფრო მეტად იმ სიტყვაზე წუხდნენ, რომ თქვა, ვეღარ
იხილავთო ჩემ სახეს. და მიაცილეს იგი ხომალდამდე.

# თ ა ვ ი 21

## პავლეს მგზავრობის შეწყვეტა ტვიროსში

1 **როდესაც** მათ დავშორდით, გადავცურეთ პირდაპირ და
მივადექით კოსს, ხოლო მეორე დღეს – როდესს, და იქიდან –
პატარას.
2 ვნახეთ ხომალდი, რომელიც ფინიკიაში მიდიოდა, ავედით
და გავცურეთ.
3 კვიპროსი რომ გამოჩნდა, მარცხნივ მოვიტოვეთ იგი,
სირიისაკენ გავემართეთ და მივაღწიეთ ტვიროსს, ვინაიდან იქ
უნდა გადმოეტვირთათ ხომალდი.
4 მოვნახეთ მოწაფეები და შვიდ დღეს გავჩერდით იქ. ისინი
სულით ეუბნებოდნენ პავლეს, რომ არ ასულიყო იერუსალიმში.
საქ.20,23.
5 ამ დღეებმა რომ ჩაიარა, გამოვედით და გავწიეთ. ყველამ
ცოლშვილითურთ ქალაქგარეთ გამოგვაცილა, ხოლო ნაპირზე
მუხლი მოვიყარეთ და ვილოცეთ. საქ.20,36.
6 ერთმანეთს გამოვემშვიდობეთ და ავედით ხომალდზე,
ისინი კი სახლებში დაბრუნდნენ.

## აგაბოს წინასწარმეტყველება კესარიაში

7 დავასრულეთ ცურვა და ტვიროსიდან პტოლემაისში
მივედით, მოვიკითხეთ ძმები და ერთი დღე დავყავით მათთან.
8 მეორე დღეს კი პავლე და მასთან მყოფნი წავედით.
კესარიას რომ მივაღწიეთ, შევედით ერთ-ერთი შვიდთაგანის –
ფილიპე მახარებლის სახლში და დავრჩით მისას. საქ.6,5.
9 მას ჰყავდა ოთხი ქალიშვილი, წინასწარმეტყველი
ქალწულები. საქ.2,17-18.
10 მრავალი დღე დავყავით იქ და ამასობაში იუდეიდან
მოვიდა წინასწარმეტყველი, სახელად აგაბოსი. საქ.11,28.
11 მოვიდა ჩვენთან, აიღო პავლეს სარტყელი, ხელ-ფეხი
შეიკრა და თქვა: „ასე ამბობს სულიწმიდა: კაცს, ვისაც ეს
სარტყელი ეკუთვნის, ასე შეკრავენ იერუსალიმში იუდეველები
და წარმართებს მისცემენ ხელში." საქ.24,27;26,29. ეფეს.6,20. ფილ.1,13.
12 ეს რომ მოვისმინეთ, ჩვენც და იქაურებიც ვევედრებო-
დით, არ ასულიყო იერუსალიმში.
13 მაშინ მოგვიგო პავლემ და გვითხრა: „რას სჩადით, ტირით
და გულს მიტეხთ? მე არა თუ შესაკვრელად, არამედ იერუსა-
ლიმში სასიკვდილოდაც მზადა ვარ უფალ იესოს სახელისათვის."
14 რაკი ვერ შევძელით მისი დაყოლიება, დავწყნარდით და
ვუთხარით: „იყოს ნება უფლისა!" მათ.6,10.

## პავლეს ასვლა იერუსალიმში

15 იმ დღეების შემდეგ გავემზადეთ და ავედით იერუსალიმს.

16 თან გამოგვყვა აგრეთვე ზოგიერთი მოწაფე კესარიიდან
და მიგვიყვანეს მნასონთან, ერთ ძველ კვიპროსელ მოწაფესთან,
ვისთანაც ღამე უნდა გაგვეთია.
17 იერუსალიმში მისვლისას სიხარულით მიგვიღეს ძმებმა.
18 მეორე დღეს პავლე ჩვენთან ერთად შევიდა იაკობთან და
ყველა უხუცესიც მოვიდა.
19 პავლემ მოიკითხა ისინი და დაწვრილებით უამბო ყველა-
ფერი, რაც ღმერთმა მოახდინა წარმართებს შორის მისი მსახუ-
რებით.

## რჩევა წეს-ჩვეულებათა დაცვაზე

20 მათ კი, ეს რომ მოისმინეს, ადიდეს ღმერთი და უთხრეს
მას: „ხედავ, ძმაო, რამდენი ათასი მორწმუნეა იუდეველთა
შორის! და ყველანი რჯულის მოშურნენი არიან. საქ.22,3. რომ.10,2.
21 შენზე გაიგეს, რომ მოსესგან განდგომას ასწავლი წარმარ-
თებში მცხოვრებ ყველა იუდეველს, და ამბობ, რომ არ უნდა
წინადაცვითონ თავიანთ შვილებს და არც წეს-ჩვეულებებს უნდა
მისდიონო.
22 აბა, რა ვქნათ? ნამდვილად შეიყრება ხალხი, შენს მოსვლას
რომ გაიგებენ.
23 ისე მოიქეცი, როგორც ჩვენ გეტყვით: ჩვენ გვყავს ოთხი
კაცი, რომელთაც აღთქმა აქვთ დადებული.
24 წაიყვანე ესენი, მათთან ერთად განიწმიდე, გაიღე მათი
ხარჯები, რათა თავი გაიკრიჭონ, და გაიგებს ყველა, რომ რაც
შენზე გაუგიათ, სულ ტყუილია, და რომ შენ თვითონ განა-
გრძობ რჯულის დაცვას. რიცხ.6,18. საქ.18,18.
25 ხოლო წარმართებზე, რომელთაც ირწმუნეს, ჩვენ ვიმსჯე-
ლეთ და მივწერეთ, მოერიდონ ნაკერპავებს, სისხლს, დამხ-
რჩვალს და სიძვას.“ საქ.15,20.
26 მაშინ პავლემ წაიყვანა ის კაცები, მეორე დღეს მათთან
ერთად განიწმიდა, მომდევნო დღეს შევიდა ტაძარში და გამოა-
ცხადა, რომ დასრულდა განწმედის დღეები, როცა თითოეული
მათგანისათვის უნდა შეწირულიყო შესაწირავი.

## პავლეს გადარჩენა რომაელი ჯარისკაცების მიერ

27 როდესაც იწურებოდა შვიდი დღე, აზიელმა იუდეველებმა,
ტაძარში რომ დაინახეს იგი, მთელი ხალხი აღაშფოთეს და ხელი
დაადეს მას.
28 ყვიროდნენ: „კაცნო ისრაელიანნო, გვიშველეთ! ეს ის
კაცია, რომელიც ყველას და ყველგან უქადაგებს ხალხის, რჯუ-
ლისა და ამ ადგილის წინააღმდეგ. ახლა ბერძნებიც კი შეიყვანა
ტაძარში და შებღალა ეს წმიდა ადგილი.“ საქ.24,6.
29 მასთან ერთად ქალაქში უნახავთ ტროფიმე ეფესელი და
ჰგონებიათ, პავლემ შეიყვანაო ტაძარში.

30 მთელი ქალაქი შეიძრა და შეგროვდა ხალხი. პავლე
შეიპყრეს, გამოათრიეს ტაძრიდან და კარები მყისვე ჩაიკეტა.
საქ.26,21.

31 როდესაც მოკვლა დაუპირეს, რაზმის ათასისთავს მიუვიდა
ამბავი, მთელი იერუსალიმი ამბოხდაო.

32 მან მყისვე წაიყვანა ჯარისკაცები და ასისთავები და
გაეშურა მათკენ. ხოლო მათ, ათასისთავი და ჯარისკაცები რომ
დაინახეს, თავი ანებეს პავლეს ცემას.

33 მაშინ ათასისთავი ახლოს მივიდა, გამოიყვანა იგი და
ბრძანა ორი ჯაჭვით შეეკრათ, და კითხულობდა: ვინ არის და რა
ჩაიდინაო? საქ.20,23.

34 ხალხში ერთნი ერთს გაჰყვიროდნენ, მეორენი – მეორეს.
მან კი, რაკი ვერ შეძლო არეულობის გამო სინამდვილის გაგება,
მისი ციხე-სიმაგრეში წაყვანა ბრძანა.

35 კიბეებს რომ მიაღწია, ჯარისკაცებს მისი აყვანა მოუხდათ
ხალხის სიმრავლის გამო,

36 ვინაიდან დიდძალი ხალხი მისდევდა და ყვიროდა:
„სიკვდილი მაგას!“

## ხალხთან ლაპარაკის ნებართვა

37 ციხე-სიმაგრეში რომ შეჰყავდათ, პავლემ უთხრა ათასი-
სთავს: „შეიძლება ერთი რამ გითხრა?“ ხოლო მან ჰკითხა:
„ბერძნული იცი?

38 შენ ხომ არა ხარ ის ეგვიპტელი, რომელმაც ამას წინათ
შფოთი ატეხე და უდაბნოში გაიყვანე ოთხი ათასი მეამბოხე?“

39 თქვა პავლემ: „მე იუდეველი კაცი ვარ, ტარსუსელი,
არცთუ უცნობი კილიკიის ქალაქის მოქალაქე. გთხოვ, ნება
მომცე, ხალხს დაველაპარაკო.“ საქ.22,3.

40 როდესაც მან ნება მისცა, პავლე დადგა კიბეზე, ხელით
ანიშნა ხალხს და, როცა დიდი სიჩუმე ჩამოვარდა, ებრაულად
მიმართა.

# თ ა ვ ი 22

## პავლეს სიტყვა

1 „**კაცნო**, ძმანო და მამანო! მოისმინეთ ჩემი თავის მართ-
ლება თქვენს წინაშე.“

2 როდესაც გაიგონეს, რომ ებრაულად ელაპარაკებოდა მათ,
კიდევ უფრო გაყუჩდნენ. მან თქვა:

3 „მე ვარ იუდეველი კაცი, კილიკიის ტარსუსში დაბადე-
ბული, ამ ქალაქში გამალიელის ფეხებთან აღზრდილი, ზედმი-
წევნით განსწავლული მამების რჯულში. ღვთისთვის მოშურნე,
როგორც თქვენ ხართ დღეს ყველანი. საქ.5,34;21,20.39. გალ.1,14.

4 სასიკვდილოდ ვდევნიდი ამ გზაზე დამდგართ, ბორკილებს
ვადებდი და საპყრობილეში გადავცემდი როგორც მამაკაცებს,
ასევე ქალებს. საქ.8,3;9,1;26,10.
5 ამაში მღვდელმთავარიც დამემოწმება და უხუცესთა
მთელი საბჭოც. მათგან წერილებიც მივიღე დამასკოში მყოფი
ძმებისათვის და წავედი, რომ იქაურებიც მომეყვანა იერუსა-
ლიმში დასასჯელად.
6 მოხდა ისე, რომ როცა მივდიოდი და ვუახლოვდებოდი
დამასკოს, შუადღისას უეცრად ძლიერმა ნათელმა მომიცვა
ზეციდან. საქ.9,3;26,13.
7 დავეცი მიწაზე და მომესმა ხმა, რომელიც მეუბნებოდა:
'საულ, საულ, რად მდევნი მე?'
8 მე მივუგე: 'ვინა ხარ, უფალო?' მან მითხრა: 'მე ვარ,
იესო ნაზარეველი, რომელსაც შენ დევნი.'
9 ჩემთან მყოფებმა იხილეს ნათელი, მაგრამ ჩემი მოსაუბრის
ხმა არ სმენიათ.
10 მე კი ვუთხარი: 'რა ვქნა, უფალო?' ხოლო უფალმა
მითხრა: 'ადექი და წადი დამასკოს და იქ გეუწყება ყოველივე,
რისი გაკეთებაც გაქვს დავალებული.'
11 რაკი იმ ნათლის დიდებისაგან ველარაფერს ვხედავდი,
ჩემთან მყოფებმა ხელი ჩამკიდეს და ისე მიმიყვანეს დამასკოში.
12 ვინმე ანანია, ღვთისმოშიში რჯულის წესით, რომელსაც
ემოწმებოდა იქ მცხოვრები ყველა იუდეველი,
13 მოვიდა ჩემთან, მომიახლოვდა და მითხრა: 'ძმაო სავლე,
აგეხილოს თვალი!' და მე იმ ჟამსავე დავინახე იგი.
14 ხოლო მან მითხრა: 'ჩვენი მამების ღმერთმა წინასწარ
დაგნიშნა შენ, რომ შეიცნო მისი ნება, დაინახო მართალი და
ისმინო ხმა მისი ბაგიდან. საქ.18,9. 1იოან.2,1. გალ.1,12.
15 რადგან შენ იქნები მისი მოწამე ყველა ადამიანის წინაშე
იმის გამო, რაც ნახე და მოისმინე.
16 ახლა რაღად აყოვნებ? ადექი, მოინათლე, ჩამოირეცხე შენი
ცოდვები და მოუხმე უფლის სახელს.'
17 როდესაც იერუსალიმში დავბრუნდი და ტაძარში ვლოცუ-
ლობდი, აღტაცებამ შემიპყრო.
18 ვიხილე იგი და მან მითხრა: 'იჩქარე და მალე გაეცალე
იერუსალიმს, ვინაიდან არ მიიღებენ შენს მოწმობას ჩემზე.'
საქ.9,15. 1კორ.9,1;15,8.
19 მე ვუთხარი: უფალო, მათ იციან, რომ მე საპყრობილეებში
ვყრიდი და სინაგოგებში ვცემდი შენს მორწმუნეებს.
20 როდესაც შენი მოწამის, სტეფანეს სისხლი იღვრებოდა,
მეც იქ ვიდექი და ვიწონებდი, და ვდარაჯობდი მის მკვლელთა
ტანისამოსს. საქ.7,58.
21 მითხრა: 'წადი, შორს მიგავლენ წარმართებთან.'"
საქ.9.15. გალ.1,16. 1ტიმ.2,7. 2ტიმ.1,11.
22 ამ სიტყვამდე უსმენდნენ მას, მერე ხმა აღიმაღლეს და

თქვეს: „აღიგავოს ასეთი კაცი მიწისაგან, ვინაიდან არ არის
სიცოცხლის ღირსი!“
23 როდესაც ისინი ყვიროდნენ, ტანისამოსს იგლეჯდნენ და
ჰაერში მტვრის კორიანტელს აყენებდნენ,
24 ათასისთავმა ბრძანა ციხე-სიმაგრეში შეეყვანათ იგი და
უთხრა მათ, შოლტის ქვეშ დაეკითხათ, რათა გაეგოთ, რისთვის
ყვიროდნენ ასე მის წინააღმდეგ.
25 მაგრამ როდესაც გაჭიმეს ღვედებით, პავლემ უთხრა იქვე
მდგომ ასისთავს: „რა უფლება გაქვთ, რომ განუკითხავად
გაშოლტოთ რომის მოქალაქე?“
26 ეს რომ ასისთავმა გაიგო, მივიდა ათასისთავთან და მოა-
ხსენა და უთხრა: „რას აპირებ, რომაელი ყოფილა ეს კაცი!“
27 მივიდა ათასისთავი და უთხრა მას: „მითხარი, რომაელი
ხარ?“ მიუგო: „კი.“
28 ათასისთავმა უპასუხა: „მე დიდი თანხით მოვიპოვე ეს
მოქალაქეობა.“ ხოლო პავლემ უთხრა: „მე კი – დაბადებით.“
29 მაშინ მყისვე მოეშვნენ, ვინც მას დაკითხვას უპირებდა.
ხოლო ათასისთავს შეეშინდა, როცა გაიგო, რომ იგი რომის
მოქალაქე ყოფილა, მან კი შეაბორკინა იგი.

### პავლეს მიყვანა სინედრიონზე

30 მეორე დღეს მოისურვა დანამდვილებით შეეტყო, რას
აბრალებდნენ მას იუდეველები, შეხსნა მას ბორკილები და
ბრძანა მღვდელმთავართა და მთელი სინედრიონის შეკრება;
მოიყვანა პავლე და დააყენა მათ შორის.

## თ ა ვ ი 23

### პავლე სინედრიონის წინაშე

1 **პავლემ** მზერა მიაპყრო სინედრიონს და წარმოთქვა:
„კაცნო ძმანო, დღემდე წრფელი სინდისით ვმოქალაქეობდი
ღვთის წინაშე.“ საქ.24,16. 1კორ.4,4. 2კორ.1,12;4,2. ეფეს.13,18.
2 მღვდელმთავარმა ანანიამ კი თავის წინაშე მდგომთ
უბრძანა მისი სახეში ცემა.
3 მაშინ პავლემ უთხრა მას: „ღმერთი გცემს შენ, თეთრად
შეფეთქილო კედელო! რჯულით განსაკითხად ზიხარ და ურჯუ-
ლოდ კი ბრძანებ ჩემს ცემას.“ ლევ.19,35. 2შჯ.17,10. მათ.23,27.
4 იქ მდგომებმა უთხრეს: „ღვთის მღვდელმთავარს აგინებ?“
5 უთხრა მათ პავლემ: „მე არ ვიცოდი, ძმებო, თუ ეგ
მღვდელმთავარი იყო, ვინაიდან დაწერილია: ‘შენი ხალხის მთა-
ვარზე აუგს ნუ იტყვი.’“ გამოს.22,28.
6 პავლემ იცოდა, რომ ერთი ნაწილი სადუკეველებისა იყო,
სხვა კი ფარისეველებისა, და იყვირა სინედრიონში: „კაცნო

ძმანო, მე ფარისეველი ვარ, ფარისევლის ძე. მკვდრეთით
აღდგომის იმედისთვის განვიკითხები.“ საქ.24,21. ფილ.3.5.
7 ეს რომ თქვა, ფარისევლებსა და სადუკეველებს შორის
დავა ატყდა, და გაიყო კრებული.
8 ვინაიდან სადუკეველნი ამბობენ, რომ არ არის არც
აღდგომა, არც ანგელოზი, არც სულიო, ფარისევლები კი
ერთსაც აღიარებენ და მეორესაც. მათ.22,23. მარ.12,8. ლუკ.20,27.
9 ატყდა დიდი ყვირილი, წამოდგა ზოგიერთი მწიგნობარი
ფარისეველთა მხრიდან, დავობდნენ და ამბობდნენ: „ამ კაცში
ცუდი ვერაფერი ვპოვეთ. თუკი სული ან ანგელოზი ელაპარაკე-
ბოდა მას, ღმერთს ნუ ებრძვით!“ საქ.25,25.
10 რაკი დიდი შფოთი ატყდა, ათასისთავს შეეშინდა, რომ
მათ პავლე არ გაეგლიჯათ და ჯარისკაცებს უბრძანა შესული-
ყვნენ, გამოერიდებინათ იგი მათგან და ციხე-სიმაგრეში წაე-
ყვანათ.
11 მეორე ღამეს უფალი გამოეცხადა მას და უთხრა:
„გამხნევდი, ვინაიდან, როგორც იერუსალიმში მოწმობდი
ჩემზე, ასევე რომშიც გმართებს დამოწმება.“ საქ.18,9;19,21.

## შეთქმულება პავლეს მოსაკლავად

12 რომ გათენდა, იუდეველთაგან ზოგიერთნი შეითქვნენ და
ფიცი დადეს, და თქვეს არ ეჭამათ და არ ესვათ, ვიდრე პავლეს
არ მოკლავდნენ.
13 ისინი, ვინც შეითქვნენ, ორმოცზე მეტნი იყვნენ.
14 ისინი მივიდნენ მღვდელმთავრებთან და უხუცესებთან და
უთხრეს: „ფიცით დავიფიცეთ, რომ არაფერს ვიგემებთ, ვიდრე
პავლეს არ მოვკლავთ.
15 ახლა თქვენ და სინედრიონმა შეუთვალეთ ათასისთავს, რომ
მოიყვანოს იგი თქვენთან, ვითომ უფრო წვრილად გინდათ გამო-
იკვლიოთ მისი საქმე. ჩვენ კი, ვიდრე ის თქვენთან მოვა, მზად
ვიქნებით მის მოსაკლავად.“
16 შეიტყო ეს ვერაგობა პავლეს დისწულმა, წავიდა, შევიდა
ციხე-სიმაგრეში და აუწყა პავლეს.
17 ხოლო პავლემ გამოიძახა ერთი ასისთავთაგანი და უთხრა:
„ეს ჭაბუკი მიიყვანე ათასისთავთან, ვინაიდან რაღაც აქვს
სათქმელი მისთვის.“
18 მანაც წაიყვანა იგი, მიიყვანა ათასისთავთან და უთხრა:
„პატიმარმა პავლემ დამიძახა და მთხოვა ეს ჭაბუკი შენთან
მომეყვანა, რადგან სათქმელი აქვს შენთვის.“
19 ათასისთავმა ხელი მოჰკიდა მას, განზე გაიყვანა და
ჰკითხა: „რა არის, რა გაქვს ჩემთვის სათქმელი?“
20 მან უთხრა: „იუდეველები შეთანხმდნენ, გთხოვონ შენ,
რომ ხვალ გამოიყვანო პავლე სინედრიონში, თითქოს მათ სურ-
დეთ უფრო წვრილად გამოიკვლიონ მისი საქმე.

21 მაგრამ შენ ნუ დაუჯერებ მათ, ვინაიდან მას ჩასაფრე-
ბული ჰყავს მათგან ორმოცზე მეტი კაცი, რომელთაც ფიცი
დადეს, არც ჭამონ და არც სვან, ვიდრე პავლეს არ მოკლავენ.
ახლა ისინი გამზადებულები არიან და შენს ბრძანებას ელიან."

## პავლეს გაგზავნა კესარიაში

22 მაშინ ათასისთავმა გაუშვა ჭაბუკი და უბრძანა: არავის
უთხრა, რაც მე შემატყობინეო.
23 გამოიძახა ორი ასისთავთაგანი და უთხრა: „მოამზადეთ
ორასი ჯარისკაცი კესარიაში წასასვლელად, სამოცდაათი ცხენო-
სანი და ორასი შუბოსანი ღამის მესამე საათისათვის,
24 და პირუტყვები, რომ შესვან პავლე და მიიყვანონ იგი
განმგებელ ფელიქსთან."
25 მისწერა ამგვარი წერილი:
26 „კლავდიოს ლუსია – უაღმატებულეს განმგებელს,
ფელიქსს: იხარებდე!
27 ეს კაცი შეიპყრეს იუდეველებმა და განზრახული ჰქონდათ
მოეკლათ იგი. მე მივედი ჯარისკაცებით და გამოვარიდე მათ,
როცა გავიგე, რომ რომის მოქალაქეა. საქ.21,32.
28 მინდოდა გამეგო, რაში სდებდნენ ბრალს, და მივუყვანე
მათ სინედრიონში. საქ.22,30.
29 გავიგე, რომ მათი რჯულის საქმეში დაუდევთ ბრალი მის-
თვის, მაგრამ ისეთი არაფერი დანაშაული ჰქონია, რომ
სიკვდილი ან ბორკილები დაემსახურებინოს. საქ.25,19.
30 ხოლო, როდესაც გავიგე, რომ შეითქვნენ ამ კაცის წინაა-
ღმდეგ, დაუყოვნებლივ გამოვგზავნე შენთან. ბრალმდებლებსაც
ვუბრძანე მასზე შენს წინაშე ილაპარაკონ. იცოცხლე!"

## განმგებელი აკავებს პავლეს ბრალმდებლების მოსვლამდე

31 ამრიგად, ჯარისკაცებმა ბრძანებისამებრ აიყვანეს პავლე
და ღამით წაიყვანეს ანტიპატრიამდე.
32 მეორე დღეს კი ცხენოსნებს გააყოლეს იგი და ციხე-
სიმაგრეში დაბრუნდნენ.
33 მათ კი, რომლებიც კესარიაში მივიდნენ და განმგებელს
გადასცეს წერილი, პავლეც წარუდგინეს მას.
34 განმგებელმა წაიკითხა წერილი და ჰკითხა, თუ რომელი
სამთავროდან იყო. როდესაც შეიტყო, რომ კილიკიიდან იყო,
თქვა: საქ.24,1;25,16.
35 „მაშინ მოგისმენ, როდესაც შენი ბრალმდებლებიც
მოვლენ." და ბრძანა ჰეროდესეულ პრეტორიუმში ჰყოლოდათ.

# თ ა ვ ი 24

## ტერტილოსის ბრალდება პავლეს მიმართ ფელიქსის წინაშე

1 **ხუთი** დღის შემდეგ მოვიდა მღვდელმთავარი ანანია უხუ-
ცესებთან და ვინმე რიტორ ტერტილოსთან ერთად, რომლებმაც
განმგებელთან უჩივლეს პავლეს.
2 როდესაც გამოიძახეს იგი, ტერტილოსმა დაიწყო მისი
ბრალდება და თქვა:
3 „ყველგან და ყოველთვის მთელი მადლიერებით ვაღიარებთ,
რომ შენის წყალობით სრული მშვიდობა გვაქვს, და შენს
მზრუნველობას ვუმადლით ცვლილებებს ამ ხალხისათვის, უაღმა-
ტებულესო ფელიქს.
4 მაგრამ, ზედმეტად რომ არ შეგაწუხოთ, გთხოვთ მოი-
სმინო მოკლედ ნათქვამი შენთვის ჩვეული მოთმინებით.
5 რაკი ეს კაცი ვცანით მავნებლად, მთელს მსოფლიოში
მცხოვრებ იუდეველთა შორის შფოთის ამტეხად და ნაზარე-
ველთა მწვალებლობის წინამძღოლად, საქ.28,22.
6 რომელმაც ტაძრის შებილწვაც კი სცადა, ჩვენც შევი-
პყარით იგი და გვინდოდა ჩვენი რჯულის მიხედვით განგვეკი-
თხა, საქ.21,28.
7 მაგრამ ათასისთავი ლისია მოვიდა, დიდი ძალმომრეობით
გამოგვტაცა ხელიდან
8 და უბრძანა მის ბრალმდებლებს შენთან მოსულიყვნენ, რათა
შენ თავად შეგძლებოდა მისგან გაგეგო, რას ვდებთ ბრალად."
9 იუდეველებმაც დაადასტურეს და თქვეს: ასეაო.

## პავლე უარყოფს ბრალდებას

10 პავლემ, როცა განმგებელმა ანიშნა ილაპარაკეო, მიუგო:
„ვიცი, რომ მრავალი წელია ამ ხალხის მსაჯული ხარ, და
ამიტომ გულდაჯერებულად დავიცავ ჩემს საქმეს.
11 შენ შეგიძლია შეიტყო, რომ თორმეტ დღეზე მეტი არ
არის, რაც იერუსალიმში ავედი თაყვანისსაცემად.
12 არც ტაძარში ვუნახივარ ვინმეს, რომ ვინმესთან მედავოს
ან ხალხი ამეშფოთებინოს, ან სინაგოგაში, ან ქალაქში.
13 შენს წინაშე ვერც იმას დაამტკიცებენ, რაშიც ახლა
ბრალს მდებენ.
14 ამას კი ვაღიარებ შენთან, რომ იმ მოძღვრებით, რომელ-
საც ეგენი მწვალებლობას უწოდებენ, მე ნამდვილად ვემსახუ-
რები მამების ღმერთს, და მწამს ყოველივე, რაც ეთანხმება
რჯულს და რაც წინასწარმეტყველებაშია დაწერილი.
15 მაქვს ღვთის იმედი, რომ იქნება მკვდრეთით აღდგომა
როგორც მართალთა, ისე უკეთურთა, რასაც თავად ესენიც
მოელიან. დან.12,2. იოან.5,28.

16 ამიტომ ვცდილობ ყოველთვის უმწიკვლო სინდისით ვიყო
ღვთისა და კაცთა წინაშე. საქ.23,1.
17 მრავალი წლის შემდეგ მოვედი ჩემი ერისათვის მოწყა-
ლებისა და შესაწირავის მოსატანად. საქ.11,29. რომ.15,25.
18 ამგვარად მნახეს ტაძარში, განწმედილი, ხალხისა და
შფოთის გარეშე. საქ.21,26-27.
19 აზიელ იუდეველთაგან იყვნენ ისინი, რომელნიც უნდა
გამოცხადებულიყვნენ შენს წინაშე და დაედოთ ბრალი, თუ
რამე ჰქონდათ ჩემს წინააღმდეგ.
20 ანდა, თვითონ ამათ თქვან, რა ბრალი ნახეს ჩემში, როცა
სინედრიონის წინაშე ვიდექი,
21 გარდა იმ ერთი სიტყვისა, რომელიც მე წამოვიძახე, მათ
შორის მდგარმა: მკვდრეთით აღდგომისათვის განვიკითხები-
მეთქი თქვენს წინაშე დღეს.“ საქ.23,6.

## ფელიქსი ვადას უდებს ორ წლამდე

22 რაკი კარგად იცნობდა ამ გზას, ფელიქსმა ვადა გადაუდო
მათ და უთხრა: როცა ათასისთავი ლისია მოვა, მაშინ განვიხი-
ლავო თქვენს საქმეს.
23 ასისთავს უბრძანა დაეცვა იგი, მაგრამ ისე, რომ არ
შეეწუხებინათ და მისიანთაგან არავისთვის აეკრძალათ მისი
მომსახურება. საქ.27,3.
24 რამდენიმე დღის შემდეგ მოვიდა ფელიქსი და თან ახლდა
თავისი მეუღლე დრუსილა, იუდეველი. მოუხმო პავლეს და
უსმენდა მას ქრისტე იესოს სარწმუნოების შესახებ.
25 და რადგან ის ლაპარაკობდა სამართლიანობაზე, თავშეკავე-
ბასა და მომავალ განკითხვაზე, ფელიქსი შეშინდა და უპასუხა:
„ახლა წადი და, როცა მოვიცლი, დაგიძახებ.“
26 ამასთანავე იმედი ჰქონდა, რომ პავლესგან ფულს მიი-
ღებდა, რომ გაეშვა იგი. ამიტომ ხშირად უხმობდა და ესაუბრე-
ბოდა მას.
27 ორი წელი რომ გავიდა, ფელიქსს შემცვლელი მოუვიდა,
პორკიოს ფესტოსი. ფელიქსს იუდეველების მომადლიერება
უნდოდა და პავლე შებორკილი დატოვა. საქ.21,11;25,9.

## თ ა ვ ი 25

## პავლე ითხოვს კეისრის სამსჯავროს

1 **სამთავროში** მისვლისთანავე ფესტოსი სამი დღის შემდეგ
კესარიიდან იერუსალიმს გაემგზავრა.
2 მღვდელმთავარმა და იუდეველთა მთავრებმა აცნობეს მას
თავიანთი სარჩელი პავლეს წინააღმდეგ და ევედრებოდნენ მას,
3 სთხოვდნენ წყალობას, რათა გამოეძახა იგი იერუსალიმში,
რომ გზაში ჩასაფრებოდნენ და მოეკლათ.

4 მაგრამ ფესტოსმა მიუგო, რომ პავლეს კესარიაში დარა-
ჯობდნენ და რომ მალე თვითონაც იქ მიემგზავრებოდა.
5 უთხრა მან: „ახლა რომელ თქვენგანსაც შეუძლია,
წამომყვეს და, თუ რაიმე აქვს ამ კაცს დანაშაული, ბრალი
დასდოს.“
6 მათ შორის ათი თუ რვა დღე დაჰყო და დაბრუნდა კესა-
რიაში. მეორე დღეს დაჯდა მსაჯულის ადგილზე და პავლეს
მოყვანა ბრძანა.
7 როდესაც ის მოვიდა, მის ირგვლივ დადგნენ იერუსალი-
მიდან ჩამოსული იუდეველნი, პავლეს ბევრსა და მძიმე
ბრალდებას უყენებდნენ, თუმცა მათი დამტკიცება არ შეეძლოთ.
8 მან კი თავის გასამართლებლად თქვა: „არაფერი შემიცო-
დავს არც იუდეველთა რჯულის, არც ტაძრის, არც კეისრის
წინააღმდეგ.“ საქ.24,12;28,17.
9 ფესტოსს იუდეველთა მომადლიერება უნდოდა და პასუხად
უთხრა პავლეს: „იქნებ იერუსალიმში ასვლა გინდა, რომ იქ
განიკითხო ჩემს წინაშე ამის გამო?“
10 პავლემ უთხრა: „კეისრის სამსჯავროს წინაშე ვდგავარ,
სადაც ჯერ არს ჩემი განკითხვა. იუდეველთათვის ცუდი არა-
ფერი მიქნია, როგორც თავად მოგეხსენება.
11 თუ მართალი არა ვარ და რაიმე ჩამიდენია ისეთი, რომ
სიკვდილს ვიმსახურებ, არ გავექცევი სიკვდილს. ხოლო თუ ყვე-
ლაფერი ტყუილია, რაშიც ესენი ბრალს მდებენ, არავის
შეუძლია მათ ხელში მიმცეს. კეისრის სამსჯავროს მოვითხოვ.“
საქ.28,18.
12 მაშინ ფესტოსი მოეთათბირა თავის საბჭოს და უპასუხა:
„კეისრის სამსჯავროს მოითხოვ და კეისართანვე წახვალ.“

## პავლეს საქმეს ფელიქსი უდგენს აგრიპას

13 რამდენიმე დღის შემდეგ მეფე აგრიპა და ბერნიკე მივი-
დნენ კესარიაში ფესტოსის მოსაკითხავად.
14 და რაკი მრავალი დღე დაჰყვეს იქ, ფესტოსმა უთხრა
მეფეს პავლეზე: „ერთი კაცია, რომელიც ფელიქსმა დატოვა
პატიმრად.
15 მასზე იერუსალიმში ყოფნისას შემომჩივლეს მღვდელმთავ-
რებმა და იუდეველთა უხუცესებმა. მის დასჯას მოითხოვდნენ
ისინი. საქ.24,1.
16 მაგრამ მე ვუპასუხე, რომ რომაელებს არ სჩვევიათ სასი-
კვდილოდ გადასცენ ვინმე, სანამ ბრალდებულს პირისპირ არ
წარუდგებიან ბრალმდებელნი, და სანამ ბრალდებისაგან თავის
მართლების საშუალება არ მიეცემა.
17 როდესაც ისინი აქ მოვიდნენ, დაუყოვნებლივ, მეორე
დღესვე, დავჯექი მსაჯულის ადგილზე და ვბრძანე იმ კაცის
მოყვანა.

18 ბრალმდებლებმა, რომლებიც გარს შემოეხვივნენ, ვერც
ერთი ბრალდება ვერ წაუყენეს, რომელსაც მე ვვარაუდობდი.
19 მაგრამ ისინი რაღაცას ედავებოდნენ მას სარწმუნოებასა
და ვიღაც გარდაცვლილ იესოზე, რომლის შესახებაც პავლე
ამტკიცებდა, ცოცხალიაო. საქ.18,15.
20 ამ საკითხის გარჩევა რომ გამიძნელდა, ვუთხარი მას: ხომ
არ გინდა იერუსალიმში წახვიდე და იქ განიკითხო-მეთქი ამისთვის?
21 მაგრამ, რადგან პავლემ მოითხოვა, რომ ავგუსტუსის
განსახილველად დაეტოვებინათ, მეც ვბრძანე დაცვის ქვეშ ჰყო-
ლოდათ, ვიდრე კეისარს გავუგზავნიდი."
22 აგრიპამ კი უთხრა ფესტოსს: „მეც მინდა იმ კაცის
მოსმენა." ხოლო მან თქვა: „ხვალვე მოუსმენ მას."

## პავლე მეფე აგრიპას წინაშე

23 მეორე დღეს, როდესაც მოვიდნენ აგრიპა და ბერნიკე
დიდი ბრწყინვალებით და შევიდნენ მისაღებ დარბაზში ათასი-
სთავებთან და ქალაქის წარჩინებულ მოქალაქეებთან ერთად,
ფესტოსის ბრძანებით მოიყვანეს პავლე.
24 თქვა ფესტოსმა: „მეფე აგრიპავ და ყველა აქ დამსწრე
კაცნო, თქვენ ხედავთ იმას, ვის გამოც მრავალი იუდეველი
მოდიოდა ჩემთან იერუსალიმშიც და აქაც. ყვიროდნენ, მან მეტი
აღარ უნდა იცოცხლოსო. საქ.22,22;24,5.
25 მაგრამ მე ვცანი, რომ მას სიკვდილის ღირსი არაფერი
ჩაუდენია, და რაკი თვითონ მოითხოვა ავგუსტუსის სამსჯავრო,
გადავწყვიტე მისი გაგზავნა. საქ.23,9.
26 დამაჯერებელი არაფერი მაქვს, რომ მივწერო ხელმწიფეს.
ამიტომ მოვიყვანე ეგ თქვენს წინაშე, უფრო კი შენს წინაშე,
მეფე აგრიპავ, რათა განსჯის შემდეგ მისაწერი მექნეს.
27 ვინაიდან უაზროდ მიმაჩნია პატიმარი გავუგზავნო და არ
ვაუწყო მისი დანაშაული."

# თ ა ვ ი 26

## პავლე თავს იცავს აგრიპას წინაშე

1 **აგრიპამ** უთხრა პავლეს: „ნება გეძლევა ილაპარაკო საკუ-
თარ თავზე." მაშინ პავლემ ხელი გაიწოდა და თავის დასაცავად
თქვა:
2 „ბედნიერად ვთვლი ჩემს თავს, მეფე აგრიპავ, რომ დღეს
შემიძლია შენს წინაშე ვიმართლო თავი ყველაფერში, რაშიც მე
იუდეველნი ბრალს მდებენ.
3 მეტადრე კი იმიტომ, რომ შენ იუდეველთა ყველა ჩვეულე-
ბისა და სადავო საკითხის მცოდნე ხარ. ამიტომ გთხოვ
სულგრძელად მომისმინო.

4 ყველა იუდეველმა იცის ჩემი ცხოვრება სიჭაბუკიდან,
რომელიც იმთავითვე იერუსალიმში გავატარე ჩემს ერში.
5 ისინი ადრიდანვე მიცნობენ, თუკი დამოწმება სურთ, რომ
მე, როგორც ფარისეველი, ვცხოვრობდი ჩვენი სარწმუნოების
უჭეშმარიტესი მოძღვრების მიხედვით. საქ.22,3;23:6.
6 და ახლა ვდგავარ სამსჯავროს წინაშე აღთქმის იმედის
გამო, რომელიც ღმერთმა მისცა ჩვენს მამებს,
დაბ.3,15:22.18. 2შჯ.18.15. 2მეფ.7.12. ფსალ.131,11. ეს.4,2;7,14. იერ.23.5:33,15.
7 რომლის მიღწევის იმედი აქვს ჩვენს თორმეტ ტომს,
დღედაღამ გულმოდგინედ რომ ემსახურება ღმერთს. სწორედ იმ
იმედისათვის მდებენ ბრალს იუდეველები, მეფევ!
8 დაუჯერებლად რატომ მიგაჩნია, რომ ღმერთი მკვდრებს
აღადგენს?
9 მართალია, მეც ვფიქრობდი, რომ ყველა ღონე უნდა
მეხმარა იესო ნაზარეველის სახელის წინააღმდეგ,
10 და ასეც ვიქცეოდი იერუსალიმში: ბევრი წმიდა ჩავაგდე
საპყრობილეებში მღვდელმთავართა ხელმწიფებით აღჭურვილმა,
და მათ დახოცვაზე თანხმობას ვაძლევდი,
საქ.8,3;9.1;22,4. 1კორ.15,9. გალ.1,3. 1ტიმ.1,13.
11 ყველა სინაგოგაში მრავალგზის ვტანჯავდი მათ და ვაიძუ-
ლებდი დაეგმოთ და, მათზე მეტისმეტად განმძვინვარებული,
სხვა ქალაქებშიც კი ვდევნიდი.
12 სწორედ ამისთვის მივდიოდი დამასკოში მღვდელმთავართა
ხელმწიფებითა და დავალებით.
13 შუადღისას, მეფევ, გზაზე ვიხილე ნათელი ციდან, უბრ-
წყინვალესი ნათელი მზისა, რომელიც მოგვეფინა მე და ჩემს
თანამგზავრებს. საქ.22.6.
14 ყველანი მიწაზე დავემხეთ და მომესმა ხმა, რომელიც
ებრაულ ენაზე მეუბნებოდა: 'საულ, საულ, რად მდევნი მე?
გაგიჭირდება დეზის წიხლვა.'
15 მე ვუთხარი: 'ვინ ხარ შენ, უფალო?' ხოლო მან მითხრა:
'მე ვარ იესო, რომელსაც შენ სდევნი.
16 მაგრამ წამოდექი და დადექი ფეხზე, ვინაიდან იმისათვის
გამოგეცხადე, რომ დაგაყენო მსახურად და იმის მოწამედ, რაც
იხილე და რასაც გამოგიცხადებ,
17 რათა გიხსნა ამ ხალხისგან და წარმართთაგან, რომლებთა-
ნაც ახლა მიგავლენ
18 მათი თვალების ასახელად და წყვდიადიდან ნათლისაკენ,
და სატანის ხელმწიფებიდან ღვთისაკენ მოსაქცევად, რათა
ჩემდამი რწმენით მიიღონ ცოდვების მიტევება და წილი განწმე-
დილებთან ერთად.' ეს.42,7;60,1. ლუკ.2,32. იოან.1,9. ეფეს.5,8. 1პეტ.2,9.
19 ამიტომ, მეფე აგრიპა, არ ვეურჩე ციურ ჩვენებას.
20 პირველად დამასკოსა და იერუსალიმის მკვიდრთ, მერე
კი იუდეის მთელ ქვეყანას და აგრეთვე წარმართებს ვუქადა-

გებდი მონანიებას და ღვთისაკენ მოქცევას, და მონანიების
ღირს საქმეებს ვაკეთებდი. იერ.18,8. ეზეკ.33,14. საქ.9,20.
21 ამისათვის შემიპყრეს იუდეველებმა ტაძარში და მოკვლა
დამიპირეს.
22 მაგრამ, ღვთის შეწევნით, მე დღემდე ვდგავარ, ვუმოწმებ
მცირესა და დიდს, არაფერი მითქვამს იმაზე მეტი, რასაც წინა-
სწარმეტყველნი და მოსე ამბობდნენ, რომ ასე უნდა მომხდა-
რიყო,
23 რომ ქრისტე უნდა წამებულიყო და მკვდართაგან პირველი
აღმდგარიყო, რომ ნათელი ეუწყებინა ამ ხალხისა და წარმართე-
ბისათვის." რიცხ.21,9. ეს.53,2. დან.9,26. ზაქ.12,10. ლუკ.24,27.
24 ასე რომ იცავდა თავს, ფესტოსმა ხმამაღლა თქვა: „სულე-
ლობ, პავლე! დიდ წიგნიერებას სიგიჟემდე მიჰყევხარ."
1კორ.1,23;2,14.
25 ხოლო პავლემ უთხრა: „მე არ ვსულელობ, უაღმატებუ-
ლესო ფესტოს, არამედ ჭეშმარიტებისა და კეთილგონიერების
სიტყვებს ვლაპარაკობ.
26 ვინაიდან ეს ამბავი იცის მეფემ, რომლის წინაშეც თამა-
მად ვლაპარაკობ. მე არ მჯერა, რომ მისთვის აქედან რაიმე
იყოს დაფარული, ვინაიდან ეს სადღაც გადაკარგულში არ
მომხდარა. იოან.18.20.
27 წინასწარმეტყველთა თუ გწამს, მეფე აგრიპა? ვიცი, რომ
გწამს."
28 აგრიპამ უთხრა პავლეს: „ცოტაც და ქრისტიანად მაქცევ."
29 ხოლო პავლემ უთხრა მას: „ღმერთს ვევედრები, რომ
მცირედ თუ ბევრად არა მარტო შენ, არამედ ყველა, ვინც დღეს
მე მისმენს, ისეთი გახდეს, როგორც მე, გარდა ამ ბორკილე-
ბისა." საქ.24,27.
30 ეს რომ თქვა, მეფე და განმგებელი, ბერნიკა და მასთან
მსხდომნი წამოიშალნენ,
31 განზე გავიდნენ და ერთმანეთს ეუბნებოდნენ, რომ ეს
კაცი არაფერს აკეთებს ისეთს, სიკვდილს ან ბორკილებს რომ
იმსახურებდესო.
32 ხოლო აგრიპამ უთხრა ფესტოსს: „შეიძლებოდა ამ კაცის
გათავისუფლება, კეისრის სამსჯავროს რომ არ მოეთხოვა."

## თ ა ვ ი 27

### პავლეს მგზავრობა რომში: კესარიიდან კრეტამდე

1 **როდესაც** გადაწყდა ჩვენი გადაცურვა იტალიაში, პავლე
და ზოგიერთი სხვა პატიმარი გადასცეს ავგუსტუსის ასისთავს,
სახელად ივლიოსს.
2 ავედით ადრამიტიუმის ხომალდზე, რომელსაც აზიის სანა-

პიროებზე უნდა გაევლო, და გავემგზავრეთ. ჩვენთან იყო
თესალონიკელი არისტარქოს მაკედონელი. საქ.20,4. 2კორ.11,23. კოლ.4,10.
3 მეორე დღეს მივადექით სიდონს. ივლიოსმა კაცთმოყვა-
რეობა გამოიჩინა პავლეს მიმართ და ნება დართო წასულიყო
თავის მეგობრებთან, რათა მათგან შემწეობა მიეღო. საქ.24,23.
4 იქიდან გავემგზავრეთ და კვიპროსისკენ გავცურეთ პირქა-
რის გამო.
5 განვვლეთ ზღვა კილიკიისა და პამფილიის გასწვრივ და
მივედით ლიკიას მირაში.
6 იქ ნახა ასისთავმა ალექსანდრიის ხომალდი, რომელიც
იტალიისაკენ მიცურავდა და იმ ხომალდზე გადაგვსხა.
7 მრავალ დღეს ნელა მივცურავდით ჩვენთვის არახელსა-
ყრელი ქარის გამო და ძლივს გავუსწორდით კნიდონს და
მივცურეთ კრეტესთან, სალმონის მხარეს.
8 წვალებით რომ ჩავუარეთ მას, მივადექით ერთ ადგილს,
რომელსაც კეთილი ნავსაყუდელი ეწოდებოდა, რომლის ახლოს
იყო ქალაქი ლასეა.
9 რაკი საკმაოდ დიდი დრო გავიდა და ნაოსნობა გაძნელდა,
ვინაიდან მარხვა უკვე გასული იყო, პავლემ ურჩია მათ
10 და უთხრა: „კაცნო, მე ვხედავ, რომ ეს ნაოსნობა იქნება
საზიანო და დიდად ზარალიანი არა მარტო ტვირთისა და ხომა-
ლდისათვის, არამედ ჩვენი სიცოცხლისათვისაც.“
11 მაგრამ ასისთავი მესაჭესა და ხომალდის უფროსს უფრო
ენდობოდა, ვიდრე პავლეს სიტყვებს.
12 რადგან ნავსადგური მოუხერხებელი იყო გამოსაზამთრე-
ბლად, უმრავლესობა რჩევას იძლეოდა გამგზავრებულიყვნენ
იქიდან, რომ როგორმე მიეღწიათ და გამოეზამთრათ ფინიკიაში,
კრეტეს ნავსადგურში, რომელიც სამხრეთ-დასავლეთისა და
ჩრდილო-დასავლეთისკენაა მიქცეული.

## ქარიშხალი ზღვაზე

13 როცა დაუბერა სამხრეთის ქარმა, იფიქრეს, საწადელს
ვეწიეთო, და აუშვეს ღუზა, და გაცურეს კრეტეს გასწვრივ.
14 მაგრამ სულ მალე ამოვარდა ევროკლიდონად წოდებული
ქარბორბალა
15 და გაიტაცა ხომალდი, რომელიც ვეღარ დაუდგა ქარს, და
ჩვენც, ტალღებს მინებებულნი, გავქროლდით.
16 ჩავუქროლეთ რომელიღაც პატარა კუნძულს, რომელსაც
ერქვა კლავდა და ძლივძლივობით მოვახერხეთ ნავის დაკავება.
17 მაღლა რომ ამოათრიეს, მერე ხომალდებს ბაგირები
შემოარტყეს ირგვლივ. შეშინებულებმა, სირტისზე არ გავირი-
ყოთო, აფრა დაუშვეს და ასე გაქროლდნენ.
18 რაკი ქარიშხალი კვლავ ბობოქრობდა, მეორე დღეს
დაიწყეს ტვირთის გადაყრა.

19 მესამე დღეს კი საკუთარი ხელით გადაყარეს ხომალდიდან
აღჭურვილობა.
20 მაგრამ, რადგან მრავალი დღის განმავლობაში არც მზე
ჩანდა, არც ვარსკვლავები, და არც ძლიერი ქარიშხალი ცხრე-
ბოდა, ბოლოს, გადარჩენის ყოველგვარი იმედი გადაგვეწურა.
21 დიდი ხნის უჭმელობის შემდეგ პავლე დადგა მათ შორის
და თქვა: „კაცნო, ჩემთვის რომ დაგეჯერებინათ და კრეტედან
არ წამოსულიყავით, აღარ ნახავდით ამ ზიანსა და ზარალს.
22 ახლა კი გირჩევთ გამხნევდეთ. ყველანი გადარჩებით ხომა-
ლდის გარდა,
23 რადგან წუხელ გამომეცხადა ანგელოზი ღვთისა, რომელ-
საც მე ვეკუთვნი და ვემსახურები,
24 და მითხრა: `ნუ გეშინია, პავლე! შენ კეისრის წინაშე
უნდა წარსდგე და, აჰა, ღმერთმა გაჩუქა ყველა, ვინც შენთან
ერთად მოცურავს ხომალდით.`
25 ამიტომ გამხნევდით, კაცნო, ვინაიდან მე მწამს ღვთისა,
რომ ისე მოხდება, როგორც მეუწყა:
26 რომელიმე კუნძულზე უნდა გავირიყოთ.“ საქ.28,1.

## ხომალდის დაღუპვა

27 მეთოთხმეტე ღამე რომ დადგა, რაც ადრიატიკის ზღვაში
დავცურავდით, შუაღამისას მეზღვაურები მიხვდნენ, რომ რომე-
ლიღაც მიწას უახლოვდებოდნენ.
28 გაზომეს სიღრმე და აღმოჩნდა ოცი მხარი. შემდეგ მცირე
მანძილზე კიდევ გაზომეს და თხუთმეტი მხარი აღმოჩნდა.
29 შეეშინდათ, კლდოვან ადგილებზე არ მოვხვედრილიყავით,
კიჩოებიდან ოთხი ღუზა ჩააგდეს და გათენებას დაელოდნენ.
30 როცა მეზღვაურებმა ხომალდიდან გაქცევა დააპირეს და
ნავის ზღვაში ჩაშვება დაიწყეს იმ საბაბით, თითქოს ხომალდის
ცხვირიდანაც უნდა ჩაეშვათ ღუზები,
31 მაშინ პავლემ უთხრა ასისთავსა და ჯარისკაცებს: თუ
ისინი არ დარჩებიან ხომალდზე, თქვენ ვერ გადარჩებითო.
32 მაშინ ჯარისკაცებმა გადაჭრეს საბელი და ნავი ზღვაში
ჩავარდა.
33 დილაადრიან, პავლე შეაგონებდა ყველას, საჭმელი ეჭამათ
და უთხრა: „დღეს მეთოთხმეტე დღეა, რაც თქვენ უჭმელი ხართ
და არაფერი არ გიგემნიათ.
34 ამიტომ გთხოვთ ჭამოთ საჭმელი. ეს საჭიროა თქვენსავე
გადასარჩენად, ვინაიდან არც ერთი თქვენგანის თავიდან ერთი
ღერი თმაც არ ჩამოვარდება.“ მათ.10,30.
35 ეს რომ თქვა, აიღო პური, ყველას წინაშე მადლობა
შესწირა ღმერთს, გატეხა და დაიწყო ჭამა.
36 მაშინ ყველანი გამხნევდნენ და იმათაც ჭამეს საჭმელი.
37 ხომალდზე სულ ორას სამოცდათექვსმეტი სული ვიყავით.

38 როცა დაპურდნენ, ზღვაში ხორბლის გადაყრით დაიწყეს ხომალდის შემსუბუქება.

### ყველა აღწევს ხმელეთს

39 რომ გათენდა, მიწა ვერ იცნეს, მხოლოდ ერთი სანაპიროიანი ყურე შენიშნეს. სწორედ იქ არჩიეს ხომალდის მიყენება, თუკი მოახერხებდნენ.
40 მოხსნეს ღუზები და მიატოვეს ზღვაში, ერთდროულად ახსნეს საჭის თოკები. აუშვეს მცირე აფრა ქარის საწინააღმდეგოდ და ნაპირისკენ აიღეს გეზი.
41 მიადგნენ მეჩეჩს და მასზე შეაჩერეს ხომალდი. ცხვირი უძრავად ჩაერჭო, კიჩო კი აზოზოქრებული ტალღებისაგან ილეწებოდა. 2კორ.11,25.
42 ჯარისკაცები მზად იყვნენ დაეხოცათ პატიმრები, რომ რომელიმეს არ გაეცურა და არ გაქცეულიყო.
43 მაგრამ ასისთავს პავლეს გადარჩენა უნდოდა და ამიტომ არ დართო ამის ნება. უბრძანა, ვინც ცურვა იცოდა, პირველი გადაშვებულიყო და გასულიყო ხმელეთზე.
44 დანარჩენები კი – ზოგი ფიცრით და ზოგი ხომალდის ნამსხვრევებით. და ამგვარად ყველამ თავს უშველა ხმელეთზე.

## თ ა ვ ი 28

### დაზამთრება მელიტაზე

1 **გადარჩენილებმა**, მერეღა შევიტყეთ, რომ კუნძულს მელიტა ერქვა.
2 მკვიდრებმა დიდი კაცთმოყვარეობა გამოიჩინეს, წვიმასა და სიცივეში დაგვინთეს ცეცხლი და ყველას გვიმასპინძლეს.
3 როდესაც პავლემ ბლომად ფიჩხი მოაგროვა და ცეცხლს შეუკეთა, მხურვალების გამო იქედნე გამოძვრა და ხელზე შემოეხვა მას. მარ.16,8.
4 მკვიდრებმა რომ დაინახეს მის ხელზე შემოხვეული გველი, ერთმანეთს უთხრეს: „ეს კაცი ნამდვილად კაცისმკვლელია, რადგან ზღვას კი გადაურჩა, მაგრამ სამართალი სიცოცხლეს არ ანებებს."
5 მაგრამ მან ხელი დაიქნია და ქვეწარმავალი ცეცხლში ჩააგდო, ისე რომ, არაფერი ვნებია.
6 ისინი კი ელოდნენ, რომ დასივდებოდა ან უცბად დაეცემოდა მკვდარი. მაგრამ რაკი დიდხანს ელოდნენ და ხედავდნენ, არაფერი ევნო, აზრი შეიცვალეს და თქვეს: ეს ღმერთიაო.
7 იმ არე-მარეში კუნძულის მთავარს, სახელად პოპლიოსს, ყანები ჰქონდა. მან მიგვიღო ჩვენ და სამ დღეს მეგობრულად გვიმასპინძლა.

8 პოპლიოსის მამა ციებ-ცხელებითა და ნაწლავთა სნეულე-
ბით შეპყრობილი იწვა. შევიდა მასთან პავლე, ილოცა, ხელები
დაასხა და განიკურნა იგი.
9 ამ ამბის შემდეგ სხვებიც, ვისაც კი კუნძულზე რამე
სჭირდა, მოდიოდნენ და იკურნებოდნენ.
10 მათ დიდი პატივი გვცეს და წამოსვლისას საგზლით
მოგვამარაგეს.

## პატიმარ პავლეს მისვლა რომში

11 სამი თვის შემდეგ გავემგზავრეთ კუნძულზე გამოზამთრე-
ბული ალექსანდრიული ხომალდით, რომელიც დიოსკურების
ნიშანს ატარებდა.
12 მივადექით სირაკუზას და სამ დღეს დავყავით იქ.
13 იქიდან წამოვედით და რეგიუმს მივადექით. ერთი დღის
შემდეგ სამხრეთის ქარმა დაქროლა და მეორე დღეს პუტეოლში
მივედით,
14 სადაც ვნახეთ ძმები და მათი თხოვნით შვიდ დღეს დავრ-
ჩით იქ, ხოლო შემდეგ რომში წავედით. საქ.19.21.
15 იქაურმა ძმებმა გაიგეს ჩვენი ამბავი და გამოვიდნენ ჩვენს
შესახვედრად აპიუსის მოედნამდე და სამდუქნამდე. ისინი რომ
დაინახა პავლემ, ღმერთს მადლობა შესწირა და გამხნევდა.
16 როდესაც რომში მივედით, პავლეს უფლება მისცეს, თავი-
სთვის ყოფილიყო მის მცველ ჯარისკაცთან ერთად.

## პავლე ასწავლის რომში ორი წლის მანძილზე

17 სამი დღის შემდეგ პავლემ მოიწვია წარჩინებული იუდე-
ველნი და, როდესაც შეგროვდნენ, უთხრა მათ: „კაცნო ძმანო,
მე არაფერი ჩამიდენია ხალხისა და მამათა ჩვეულების საწინაა-
ღმდეგო, და პატიმრად გადამცეს იერუსალიმიდან რომაელთა
ხელთ. საქ.25,8.
18 მათ დამკითხეს და უნდოდათ ჩემი გათავისუფლება, ვინა-
იდან არავითარი სასიკვდილო ბრალი არ მქონდა.
19 მაგრამ რაკი იუდეველნი წინ აღმიდგნენ, იძულებული
გავხდი კეისრის სამსჯავრო მომეთხოვა, თუმცა იმიტომ არა,
რომ ჩემი ხალხისათვის რაიმე ბრალი დამედო.
20 ამ მიზეზით მოგიწვიეთ, რომ მენახეთ და მელაპარაკა
თქვენთან, ვინაიდან ისრაელის სასოებისათვის მაქვს ეს ჯაჭვი
შემოხვეული.“ ლუკ.2,38.
21 მათ კი უთხრეს მას: „ჩვენ არც წერილი მიგვიღია შენზე
იუდეიდან, არც ვინმეს, მოსულ ძმათაგან, უცნობებია ან
უთქვამს შენზე რაიმე ძვირი.
22 ოღონდ ჩვენ გვინდა მოვისმინოთ შენგან, რას ფიქრობ,
რადგან ჩვენ ვიცით, რომ ამ მწვალებლობას ყველგან ეწინაა-
ღმდეგებიან.“ ლუკ.2,34. საქ.24,5. ებრ.12,3.

23 დაუნიშნეს დღე და ბევრი მივიდა მასთან სასტუმროში,
და დილიდან საღამომდე არწმუნებდა მათ და უმოწმებდა ღვთის
სასუფეველზე და იესოს შესახებ უდასტურებდა მოსეს რჯუ-
ლიდან და წინასწარმეტყველთაგან.
24 ერთნი ერწმუნენ მის ნალაპარაკევს, სხვებმა კი არ
იწამეს.
25 რომ ვერ შეთანხმდნენ, წასვლისას პავლემ უთხრა მათ:
„კარგად უთხრა სულიწმიდამ თქვენს მამებს ესაია წინასწარ-
მეტყველის პირით:
26 'მიდი ამ ხალხთან და უთხარი: სმენით მოისმენთ და ვერ
გაიგებთ, ხილვით იხილავთ და ვერ დაინახავთ.

ეს.6,9-10. იერ.6,21. ეზეკ.12,2. მათ.13,14. მარ.4,12. ლუკ.8,10;24,47. იოან.12,40.

27 ვინაიდან გამქისდა ამ ხალხის გული, და ყურებით მძიმედ
ესმით და დახუჭეს თვალები, რომ თვალებით ვერ ხედავდნენ,
ყურებით არ ესმოდეთ, გულით ვერ ხვდებოდნენ, რომ არ
განვკურნო ისინი.
28 ამრიგად, იცოდეთ, რომ ღვთის ხსნა მოევლინა წარმარ-
თებს, და მოისმენენ კიდეც.'"
29 ეს რომ თქვა, იუდეველნი წავიდნენ და დიდი დავა ჰქო-
ნდათ ერთმანეთში.
30 პავლე მთელ ორ წელიწადს ცხოვრობდა თავის ნაქირა-
ვებში და ღებულობდა ყველა მასთან მიმსვლელს.
31 ქადაგებდა ღვთის სასუფეველს და ასწავლიდა უფალ იესო
ქრისტეზე სრული თავისუფლებით, დაუბრკოლებლად.



# ი ა კ ო ბ მ ო ც ი ქ უ ლ ი ს წ ე რ ი ლ ი

## თ ა ვ ი 1

1 **ღვთისა** და უფლის იესო ქრისტეს მონა იაკობი განთესი-
ლობაში მყოფ თორმეტ ტომს, გიხაროდეთ.

### რწმენის გამოცდა შობს მოთმინებას

2 ყოველივე სიხარულად ჩათვალეთ, ჩემო ძმებო, როდესაც
სხვადასხვა განსაცდელშიცვივდებით. საქ.5,41. 1კორ.10,13.
3 რაკი იცით, რომ თქვენი რწმენის გამოცდა მოთმინებას
შობს. 1პეტ.1,7. რომ.5,3.
4 მოთმინებას კი ჰქონდეს სრულყოფილი მოქმედება, რათა
იყოთ სრულქმნილნი, წუნდაუდებელნი და ყოველგვარი ნაკლის
გარეშე.
5 თუ რომელიმე თქვენგანს აკლია სიბრძნე, სთხოვოს
ღმერთს, ყველასათვის უხვად და დაუყვედრებლად გამცემს, და
მიეცემა. 3მფ.3,12. იგ.2,6. დან.2,21.
6 ოღონდ რწმენით და ეჭვის გარეშე სთხოვოს, რადგან
ეჭვიანი ჰგავს ზღვის ტალღას, ქარის აღძრულსა და მიმოტაცე-
ბულს. მათ.7,7. მარ.11,24. ლუკ.11,9. იოან.14,13;16,23.
7 ნურც ჰგონია ასეთ კაცს, რომ ღვთისაგან მიიღებს რამეს.
8 ორჭოფი კაცი არამდგრადია თავის ყველა გზაზე.
9 მაგრამ თავმდაბალი ძმა იქოს თავისი სიმაღლით,
10 მდიდარი კი – თავისი სიმდაბლით, რადგან გადაივლის
როგორც ბალახის ყვავილი. იობ.14,2. ფსალ.89,6;102,15. ეს.40,6. 1პეტ.1,24.

11 რადგან აღმოხდა მზე პაპანაქებით და გაახმო ბალახი,
დაცვივდა მისი ყვავილი და მისი სახის მშვენება დაიკარგა. ასე
დაჭკნება მდიდარი თავის გზებზე.
12 ნეტარია განსაცდელის გადამტანი კაცი, რადგან, რაკი
გამოიცდება, მიიღებს სიცოცხლის გვირგვინს, რომელიც აღუ-
თქვა ღმერთმა თავის მოყვარულთ. იობ.5,17. იგ.3,11. 2ტიმ.4,8. ებრ.12,5.

## განსაცდელის გადატანა სიხარულით

13 ნურავინ იტყვის განსაცდელში: ღვთისგან ვიცდებიო, რად-
გან ღმერთი არ იცდება ბოროტით და არც ვინმეს სცდის.
ლუკ.11,4.
14 არამედ ყოველი იცდება თავისი გულისთქმით, რომელიც
წარიტაცებს და აცდუნებს მას.
15 შემდეგ გულისთქმა ჩასახავს და შობს ცოდვას. ჩადენილი
ცოდვა კი შობს სიკვდილს. რომ.6,21-23.
16 ნუ შეცდებით, ჩემო საყვარელო ძმებო.
17 ყველა კეთილი საბოძვარი და ყველა სრულყოფილი ნიჭი
მაღლიდან მოდის, ნათელთა მამისაგან, რომელთანაც არ არის
ცვლილება და არც ჩრდილი ცვალებადობისა.
რიცხ.23,19. ეს.46,10. მალ.3,6. იოან.3,27.
18 მან თავისი სურვილით გაგვაჩინა ჩვენ ჭეშმარიტების
სიტყვით, რათა ვიყოთ ვითარცა პირველნაყოფი მის მიერ
შექმნილთა შორის. იოან.1,13. 1პეტ.1,23. ებრ.12,23.

## სიტყვის მსმენელნი და შემსრულებელნი

19 ჰოდა, ჩემო საყვარელო ძმებო, ყოველი ადამიანი იყოს
სმენაში მკვირცხლი, სიტყვასა და რისხვაში ნელი. იგ.17,2. ეკლ.5,1;7,9.
20 ვინაიდან ადამიანის რისხვა არ ქმნის ღვთის სიმართლეს.
21 ამიტომ, მოიშორეთ ყოველგვარი უწმიდურება და ბორო-
ტების ნატამალი და მშვიდად მიიღეთ თქვენში ჩანერგილი
სიტყვა, რომელსაც თქვენი სულების ხსნა შეუძლია.
რომ.1,16. ეფეს.4,22.
22 იყავით სიტყვის შემსრულებელნი და არა მხოლოდ
მომსმენნი თავის მოსატყუებლად. მათ.7,21. ლუკ.11,28. რომ.2,13.
23 რადგან, თუ ვინმე ისმენს სიტყვას და არ ასრულებს,
ჰგავს ადამიანს, რომელიც თავის ბუნებრივ სახეს სარკეში ათვა-
ლიერებს.
24 შეხედა თავის თავს, წავიდა და მყისვე დაავიწყდა,
როგორია იგი.
25 მაგრამ, ვინც ჩაუკვირდება სრულყოფილ რჯულს თავისუ-
ფლებისას და ასე განაგრძობს, მომსმენი და დამვიწყებელი კი
აღარაა, არამედ საქმის მოქმედი. კურთხეული იქნება იგი თავის
მოქმედებაში. იოან.13,17. 2კორ.3,18.
26 თუ რომელიმე თქვენგანს ჰგონია, რომ ღვთის მსახურია

და ენას კი არ ალაგმავს, არამედ თავის გულს აცდუნებს, მისი
მსახურება ფუჭია. ფსალ.33,14. 1პეტ.3,10.
27 წმიდა და შეუბღალავი სამსახური ღვთისა და მამის
წინაშე ისაა, რომ მიხედო ქვრივ-ობლებს მათ გასაჭირში და
შეურყვნელად დაიცვა თავი წუთისოფლისაგან. იაკ.2,17.

## თ ა ვ ი 2

### პირფერულად მოქცევით სცოდავთ

1 ჩემო ძმებო, მიკერძოებით ნუ გექნებათ ჩვენი დიდების
უფლის, იესო ქრისტეს რწმენა. ლევ.19,15.
2 რადგან, თუ შემოვა კაცი თქვენს სინაგოგაში, ოქროსბე-
ჭდიანი და ბრწყინვალე სამოსელში გამოწყობილი, და შემოვა
აგრეთვე ღარიბი ჭუჭყიანი სამოსით,
3 შეხედავთ ბრწყინვალე სამოსში გამოწყობილს და ეტყვით
მას: აქ დაბრძანდითო კარგად, ღარიბს კი ეტყვით: შენ იქ
დადექ, ანდა: აქ დაჯექ, ჩემს ფერხთითო.
4 განა ამით არ განიკითხავთ თქვენს შორის და ბოროტი
ფიქრებით განმკითხველნი არ გამოდიხართ?
5 ისმინეთ, ჩემო საყვარელო ძმებო: განა ღმერთმა წუთი-
სოფლის ღარიბები არ აირჩია რწმენით მდიდრებად და იმ სასუ-
ფევლის მემკვიდრეებად, რომელიც თავის მოყვარულებს
აღუთქვა? გამოს.20,6. მათ.5.3.
6 თქვენ კი დაამცირეთ ღარიბი. განა მდიდრები არ გჩაგ-
რავენ თქვენ და არ მიგათრევენ სამსჯავროებში?
7 განა ისინი არ გმობენ თქვენს კეთილ სახელს, რომლითაც
თქვენ იწოდებით?
8 თუ ასრულებთ სამეფო რჯულს, წერილის მიხედვით:
„შეიყვარე მოყვასი შენი, ვითარცა თავი შენი,“ კარგს შვრებით.
ლევ.19,18. მათ.5,43.
9 მაგრამ, თუ პირფერობთ, ცოდვას სჩადიხართ, რჯული
გამხილებთ როგორც დამნაშავეებს, ლევ.19,18. მათ.5,43.
10 რადგან, ვინც მთელ რჯულს იცავს და ერთში შესცოდავს,
იგი ყველაფერში დამნაშავე ხდება. მათ.5,19.
11 რადგან მთქმელმა: „არ იმრუშო!“ ისიცა თქვა: „არ
მოკლა!“ და თუ არ მრუშობ, მაგრამ კლავ, რჯულის დამრღვევი
ხარ. გამოს.20,14. 2შჯ.5,18. მათ.19,18.
12 ისე ილაპარაკეთ და ისე მოიქეცით, როგორც თავისუფლე-
ბის რჯულით განსაკითხველებმა.
13 რადგან, უწყალო სამსჯავრო – უმოწყალოს. წყალობა
აღემატება სამსჯავროს. იგ.21,13. მათ.6,15.

## რწმენა საქმის გარეშე მკვდარია

14 ჩემო ძმებო, რა სარგებელია, თუ ვინმე იტყვის, რომ
რწმენა აქვს, საქმენი კი არ გააჩნია? განა ამ რწმენას შეუძლია
მისი ხსნა? მათ.7,26.
15 თუ ძმა ან და შიშველია და დღიური საზრდო აკლია,
ლუკ.3,11. 1იოან.3,17.
16 რომელიმე თქვენგანი კი ეტყვის მას: მშვიდობით იარე,
გათბი და ისაზრდოვეო, სხეულისათვის საჭიროს კი არას
მისცემთ, რა სარგებელია?
17 ასევეა რწმენაც: თუ საქმენი არ გააჩნია, თავისთავად მკვდარია.
18 მაგრამ იტყვის ვინმე: „შენ გაქვს რწმენა, მე კი მაქვს
საქმენი." მიჩვენე შენი რწმენა საქმეთა გარეშე და გიჩვენებ
ჩემს რწმენას ჩემს საქმეთაგან.
19 შენ გწამს, რომ ღმერთი ერთია: კარგს შვრები. მაგრამ
ეშმაკებსაც სწამთ იგი და კანკალებენ. მარ.1,24;12,29. საქ.19,15.
20 შენ კი, ამაო ადამიანო, გსურს გაიგო, რომ რწმენა
საქმეთა გარეშე მკვდარია?
21 განა აბრაამი, მამაჩვენი, საქმეებით არ გამართლდა, როცა
თავის ძეს, ისაკს სამსხვერპლოზე სწირავდა? დაბ.22,9. ებრ.11,17.
22 ხედავ, რწმენა მოქმედებდა მის საქმეებთან ერთად.
საქმეებით კი სრულყოფილი შეიქმნა რწმენა.
23 აღსრულდა წერილი, რომელიც ამბობს: „და ერწმუნა
აბრაამი ღმერთს." ეს მას სიმართლეში ჩაეთვალა და ღვთის
მეგობარი ეწოდა. დაბ.15,6. 2ნშტ.20,7. ეს.41,8. რომ.4,3. გალ.3,6.
24 თქვენ ხედავთ, რომ საქმით მართლდება კაცი და არა
მხოლოდ რწმენით.
25 ასევე რახაბ მეძავი. განა საქმეებით არ გამართლდა, როცა
მზვერავები მიიღო შინ და სხვა გზით გაისტუმრა? ისუ 6.2,1. ებრ.11,31.
26 რადგან, როგორც სხეულია მკვდარი სულის გარეშე, ასევე
რწმენაც მკვდარია საქმეთა გარეშე.

# თ ა ვ ი 3

## ენა დაუკავებელი ბოროტებაა

1 **ჩემო** ძმებო, ბევრნი ნუ გახდებით მასწავლებლები. იცო-
დეთ, რომ უფრო დიდ მსჯავრს მივიღებთ, მათ.23,8.
2 რადგან ჩვენ ყველანი ბევრს ვცოდავთ. ვინც სიტყვით არ
ცდება, სრულყოფილი ადამიანია. მას შეუძლია ალაგმოს მთელი
სხეულიც. 3მფ.8,46.
3 აჰა, ცხენებს ლაგამს ამოვდებთ, რათა დაგვემორჩილონ და
ვმართავთ მთელ მათ სხეულს.
4 აჰა, ხომალდები. როგორი დიდებიც არ უნდა იყვნენ და
როგორმა ძლიერმა ქარებმაც არ უნდა ატორტმანოს, პატარა
საჭე იქით მიაბრუნებს მათ, საითაც მესაჭე მოინდომებს.

5 ასევეა ენაც. პატარა ასოა და ბევრს იქადის. აჰა, რა
მცირე ცეცხლი ჰბუგავს დიდ ტყეს.
6 ენაც ცეცხლია, უსამართლობის მთელი სამყაროა იგი. ენა
ჩვენს ასოებს შორისაა მოთავსებული. იგია მთელი სხეულის
წამბილწავი და ჩვენი დაბადების ბორბლის აღმაგზნებელი, თვით
აღგზნებულია ჯოჯოხეთისაგან. იგ.16,27. მათ.15,18.
7 რადგან ყოველგვარი ბუნება მხეცთა და ფრინველთა, ქვე-
წარმავალთა და ზღვის ცხოველთა თვინიერდება და მოთვინიე-
რებულია ადამიანის ბუნების მიერ.
8 ენის მოთვინიერება კი კაციშვილს არ შეუძლია. დაუოკე-
ბელია ეს ბოროტება და მომაკვდინებელი გესლითაა სავსე.
ფსალ.139,3-4.
9 მით ვაკურთხებთ ღმერთსა და მამას და მით ვწყევლით
ღვთის ხატად შექმნილ ადამიანებს. დაბ.1,27.
10 ერთი პირიდან გამოდის ლოცვა-კურთხევა და წყევლა. ასე
არ უნდა იყოს, ჩემო ძმებო.
11 განა მოედინება ერთი წყაროს თვალიდან ტკბილი და
მწარე?
12 ჩემო ძმებო, განა შეუძლია ლეღვის ხეს ზეთისხილი მოი-
სხას, ანდა ვაზს – ლეღვი? ასევე ერთი წყაროდან არ შეიძლება
მოედინებოდეს მლაშე და ტკბილი წყალი. ლუკ.6,44.

## სიბრძნე მაღლიდან წმიდაა

13 ვინაა თქვენს შორის ბრძენი და გონიერი? კარგი საქციე-
ლით აჩვენოს თავისი საქმენი ბრძნულ მოთმინებაში. მათ.5,16. 2ტიმ.2,24.
14 მაგრამ თუ გულში მწარე შური და შუღლი გაქვთ, ნუ
ტრაბახობთ და ნუ ცრუობთ ჭეშმარიტების წინააღმდეგ.
15 ეს არაა მადლით გარდმოვლენილი სიბრძნე, არამედ
მიწიერი, მშვინვიერი, ეშმაკური.
16 რადგან, სადაც შური და შუღლია, იქ შფოთი და ყოველ-
გვარი ბოროტმოქმედებაა. 1კორ.3,3.
17 ხოლო მაღლიდან გარდმომავალი სიბრძნე, პირველყოვლისა,
წმიდაა, მერე მშვიდობიანი, ლმობიერი, ნებიერი, წყალობითა და
კეთილი ნაყოფით სავსე, მიუკერძოებელი და უთვალთმაქცო.
მათ.5,7-8. 2კორ.6,6. გალ.5,22. 1ტიმ.1,5.
18 სიმართლის ნაყოფი მშვიდობით ეთესებათ მშვიდობისმყო-
ფელთ. ეს.32,17.

# თ ა ვ ი 4

## ომის შუღლის საწინააღმდეგოდ

1 **საიდან** მოდის ბრძოლები და შუღლი თქვენს შორის? თუ
არა თქვენივე გულისთქმათაგან, რომლებიც თქვენ ასოებს შორის
იბრძვიან. რომ.7,23. გალ.5,17.

2 გსურთ და არ გაქვთ, კლავთ და გშურთ, მაგრამ ვერ აღწევთ. ჩხუბობთ და იბრძვით და არ გაქვთ, რადგან არ ითხოვთ.

3 ითხოვთ და არ გეძლევათ, რადგან ბოროტს ითხოვთ, რათა თქვენი გულისთქმანი დაიკმაყოფილოთ. იგ.1,28. ეს.1,15. 1იოან.3,22.

4 მრუშნო, განა არ იცით, რომ წუთისოფლის მეგობრობა, ღვთის მტრობაა? ასეა, ვისაც წუთისოფლის მეგობრობა უნდა, იგი ღვთის მტერი ხდება. იოან.15,19. რომ.8,7.

5 ნუთუ გგონიათ, რომ ამაოდ ამბობს წერილი: „შურით სწადია ჩვენში დავანებულ სულს?“ დაბ.6,5;8,21. გალ.5,17.

6 მაგრამ მით უფრო მეტ მადლსაც იძლევა. ამიტომ ამბობს: „ღმერთი ამპარტავნებს ეწინააღმდეგება, თავმდაბლებს კი მადლს ანიჭებს.“ იგ.3,34. ლუკ.14,11. 1პეტ.5,5.

7 ამიტომ დაემორჩილეთ ღმერთს, წინაღუდექით ეშმაკს და გაიქცევა თქვენგან.

8 მიუახლოვდით ღმერთს და ისიც მოგიახლოვდებათ თქვენ. დაიბანეთ ხელები, ცოდვილნო, განიწმიდეთ გულები, ორჭოფნო. 2ნშტ.15,2. ეს.1,15-16.

9 დანაღვლიანდით, იგლოვეთ და იტირეთ. თქვენი სიცილი გლოვად იქცეს, სიხარული კი – მწუხარებად. მათ.5,4.

10 დამდაბლდით უფლის წინაშე და იგი აგამაღლებთ თქვენ. 1პეტ.5,6.

11 ძმებო, ნუ ძრახავთ ერთმანეთს. ძმის მძრახავი და თავისი ძმის განმკითხველი ძრახავს რჯულს და განიკითხავს რჯულს. თუ რჯულს განიკითხავ, აღმსრულებელი კი აღარ ხარ, არამედ განმკითხველი. მათ.7,1.

12 ერთია რჯულმდებელი და განმკითხველი, რომელსაც შეუძლია ხსნა და დაღუპვა. შენ ვინა ხარ, სხვას რომ განიკითხავ? რომ.14,4.

## ზვიადი თავდაჯერებულობის წინააღმდეგ

13 ახლა თქვენ, ვინც ამბობთ: დღეს თუ ხვალ ამა და ამ ქალაქში წავალთ, იქ ერთ წელს დავყოფთ, ვივაჭრებთ და მოვიგებთო; ლუკ.12,18.

14 რომელთაც არ იცით, რა მოხდება ხვალ, რადგან რა არის თქვენი სიცოცხლე? ნისლი, რომელიც ერთხანს გამოჩნდება, მერე კი გაქრება. იობ.7,7. იგ.27,1.

15 ნაცვლად იმისა, რომ თქვათ: თუ ინებებს უფალი და ვიცოცხლებთ, ამას და ამას ვიზამთო. საქ.18,21. 1კორ.4,19;16,7.

16 ახლა თქვენი ამპარტავნობით პატივმოყვარეობთ. ყოველი ამგვარი ამპარტავნობა ბოროტებაა.

17 ამიტომ, ვინც სიკეთის ქმნა იცის და არ იქმს, ეს ცოდვად ეთვლება მას. ლუკ.12,47.

## თ ა ვ ი 5

### მსჯავრი მდიდრებს

1 **მოდით**, ახლა თქვენც იტირეთ, მდიდრებო, და ივაგლახეთ
იმ უბედურებაზე, თქვენზე რომ მოდის. ლუკ.6,24. 1ტიმ.6,9;17,19.
2 თქვენი სიმდიდრე დალპა, თქვენი სამოსელი კი ჩრჩილმა
შეჭამა.
3 თქვენი ოქრო და ვერცხლი დაჟანგდა. მათი ჟანგი იქნება
მოწმობა თქვენს წინააღმდეგ და თქვენს ხორცს ცეცხლივით
შეჭამს იგი. დაუნჯებული გაქვთ განძი უკანასკნელი დღეები-
სათვის. მათ.6,19.
4 აჰა, მუშაკთა საზღაური, რომელიც დაუკავეთ თქვენი ყანე-
ბის მომკელთ – ღაღადებს და მომკელთა ღაღადი უფალ ცაბაო-
თის ყურამდე აღწევს. 2შჯ.24,14.
5 თქვენ განცხრომას ეძლეოდით ქვეყანაზე და ნებივრობდით,
თითქოს დაკვლის დღისთვის გულები დაისუქეთ. იობ.21,13. ლუკ.6,25.
6 თქვენ მსჯავრი დასდეთ და მოჰკალით მართალი, ის კი არ
გაგიძალიანდათ.
7 ამიტომ, ძმებო, სულგრძელნი იყავით უფლის მოსვლამდე.
აჰა, მიწის მუშაკი ელოდება მიწის ძვირფას ნაყოფს, სულგრძე-
ლად ელის საადრეო და საგვიანო წვიმის მოსვლას.
8 თქვენც ისულგრძელეთ და გულები გაიმაგრეთ, რადგან
მოახლოვებულია უფლის მოსვლა. ლუკ.21,9. ებრ.10,36.
9 ჩემო ძმებო, ნუ ჩივით ერთმანეთზე, რათა არ იყოთ
მსჯავრდადებულნი. აჰა, განმკითხავი კარზეა მომდგარი.
10 ჩემო ძმებო, წინასწარმეტყველები, რომლებიც უფლის
სახელით ლაპარაკობდნენ, ტანჯვისა და სულგრძელების მაგალი-
თად აიღეთ თქვენთვის. მათ.5,12.
11 აჰა, ჩვენ შევნატრით იმ მომთმენთ. იობის მოთმინება
გაგიგონიათ და უფლისმიერი ბოლო გინახავთ, რადგან მრავალ-
მოწყალე და შემწყალებელია უფალი. იობ.1,21.

### არ დაიფიცოთ. ილოცეთ ერთმანეთისთვის

12 პირველყოვლისა, ჩემო ძმებო, ნუ დაიფიცებთ ნურც
ზეცას და ნურც დედამიწას, ნურც სხვა რაიმე საფიცარს.
თქვენი ჰო ჰო იყოს და არა – არა, რათა სამსჯავროში არ
მოხვდეთ. მათ.5,34.37.
13 ვინც იტანჯება თქვენს შორის, ილოცოს, ვისაც უხარია,
იგალობოს. ეფეს.5,19;6,18.
14 არის თქვენს შორის ვინმე ავად? მოიხმოს ეკლესიის
ხუცესნი და ილოცონ მათზე და ნელსაცხებელი სცხონ უფლის
სახელით. მარ.6,13.
15 რწმენის ლოცვა იხსნის ავადმყოფს. უფალი წამოაყენებს
მას და, თუ რამ ცოდვები ჩაუდენია, მიეტევება. მათ.9,2.

16 აღიარეთ ცოდვები ერთმანეთის წინაშე და ილოცეთ
ერთმანეთისათვის, რათა განიკურნოთ, რადგან ბევრი რამ
შეუძლია მართლის ძლიერ ლოცვას. ფსალ.144,19.
17 ელია ჩვენი მსგავსი კაცი იყო და ლოცვით ილოცა, რომ
არ მოსულიყო წვიმა და არ მოსულა ქვეყნად წვიმა სამ წელსა
და ექვს თვეს. 3მფ.17,1. ლუკ.4,25.
18 კვლავ ილოცა და ცამ მისცა წვიმა და მიწამ აღმოაცენა
თავისი ნაყოფი. 3მფ.18,42.45.
19 ჩემო ძმებო, თუ ვინმე თქვენგანი გადაცდება ჭეშმარიტე-
ბას და ვინმე მოაქცევს მას, ლევ.19,17. მათ.18,15. ლუკ.17,3.
20 იცოდეს, რომ ცოდვილის მომქცევი მისი ცდომილების
გზიდან სიკვდილისაგან იხსნის სულს და მრავალ ცოდვას დაფა-
რავს.



# პეტრე მოციქულის პირველი წერილი

## თავი 1

### მოკითხვა

1 **პეტრე**, იესო ქრისტეს მოციქული, ხიზნებს, განთესილთ
პონტოში, გალატიაში, კაბადოკიაში, აზიასა და ბითვინიაში,
რჩეულებს 1პეტ.2,9.
2 მამა ღმერთის წინასწარი განჭვრეტით და სულის მიერ
განწმედით, დამორჩილებად და იესო ქრისტეს სისხლის საპკუ-
რებლად – მადლი და მშვიდობა გიმრავლოთ. ეფეს.1,4,7. ებრ.12,24.

### პეტრე ადიდებს ღმერთს ცოცხალი იმედისთვის

3 კურთხეულია ღმერთი და ჩვენი უფლის, იესო ქრისტეს
მამა, რომელმაც თავისი მრავალი წყალობით ხელახლა გვშვა
ჩვენ იესო ქრისტეს მკვდრეთით აღდგომით ცოცხალ იმედად.
რომ.6,4. ეფეს.1,3.
4 უხრწნელი, შეუბილწავი და უჭკნობი მემკვიდრეობისა-
თვის, რომელიც ცაშია შენახული თქვენთვის, 2ტიმ.4,8.
5 ღვთის ძალაში, რწმენის მეშვეობით დაცულებო ხსნისა-
თვის, რომელიც მზადაა უკანასკნელ ჟამს გამოსაცხადებლად.
იოან.10,28.

### ამ იმედით ხარობთ განსაცდელში

6 ამაზე ილხინეთ, თუმცა ამჟამად სხვადასხვა განსაცდელში
მცირედ უნდა გაწვალდეთ. მათ.5,12. 2კორ.4,17.

7 რათა გამოჩნდეს თქვენი ნაცადი რწმენა ხრწნად ოქროზე
ძვირფასი, – რომელიც ცეცხლში იცდება, – ქების, პატივისა და
დიდებისათვის იესო ქრისტეს გამოცხადებისას.
იობ.23,10. იგ.17,3. ზაქ.13,9.
8 ვინც არ გინახავთ და გიყვართ, თუმცა ვერ ხედავთ,
მაგრამ გწამთ, ხარობთ გამოუთქმელი და დიდი სიხარულით,
იოან.20,29. 2კორ.5,7.
9 თქვენი რწმენით აღწევთ სულების ხსნას, რომ.6,23.
10 ამ ხსნისთვის იძიებდნენ და იკვლევდნენ წინასწარმე-
ტყველნი, რომლებიც თქვენთვის განკუთვნილ მადლზე წინა-
სწარმეტყველებდნენ. დაბ.49,10. დან.2,44;9,24. მათ.13,17. 2პეტ.1,21.
11 იკვლევდნენ, რომელ და რა დროზე მიუთითებდა მათში
მყოფი ქრისტეს სული, როცა წინასწარ უმოწმებდა ქრისტეს
ტანჯვას და ტანჯვის შემდგომ დიდებას. ფსალ.21,7. ეს.53,3.
12 რომელთაც გამოეცხადა, რომ თვით მათ კი არა, თქვენ
მოგმსახურებოდათ ის, რაც ეხლა გეუწყათ ციდან მოვლინებული
სულიწმიდის მიერ, თქვენი მახარებლისგან, რის ჩაწვდომასაც
ნატრობდნენ ანგელოზები. ეფეს.3,10. 1ტიმ.3,16.

### იყავით წმიდანი, როგორც ქრისტეს სისხლით გამოსყიდულნი

13 ამიტომ შემოისარტყლეთ თქვენი გონების წელნი, იფხიზ-
ლეთ და იესო ქრისტეს გამოცხადებაში თქვენთვის მოსანი-
ჭებელი მადლის სრული იმედი იქონიეთ. ლუკ.12,35.
14 როგორც გამგონი შვილები, ნუ აჰყვებით თქვენი უმეცრე-
ბის დროინდელ გულისთქმებს, საქ.17,30.
15 არამედ თვითონაც იყავით წმიდები ყოველ საქციელში,
როგორც წმიდაა იგი, ვინც თქვენ მოგიწოდათ. ლუკ.1,75.
16 რადგან წერია: „იყავით წმიდები, რადგან წმიდა ვარ მე.“
ლევ.11,44.
17 თუ მამას უწოდებთ იმას, ვინც მიუკერძოებლად განიკი-
თხავს ყველას საქმეთა მიხედვით, მაშინ მოშიშობით გაატარეთ
თქვენი ხიზნობის ხანი. 2შჯ.10,17.
18 რაკი იცით, რომ არა ხრწნადი ვერცხლით ან ოქროთი
იქენით გამოსყიდულნი მამებისგან გადმოცემული ამაო გზიდან,
19 არამედ ქრისტეს ძვირფასი სისხლით, როგორც უბიწო და
უმანკო კრავისა, 1იოან.1,7. 1კორ.6,20. ეფეს.1,7. ებრ.9,14. გამოცხ.1,5.
20 რომელიც წუთისოფლის შექმნამდე იყო წინასწარ
განწესებული, მაგრამ უკანასკნელ დროს მოევლინა თქვენი
გულისათვის.
21 თქვენ მისით იწამეთ ღმერთი, ვინც მკვდრეთით აღადგინა
იგი და მისცა მას დიდება, რათა გქონდეთ რწმენა და ღვთის
იმედი.
22 ჭეშმარიტებისადმი მორჩილებით განიწმიდეთ თქვენი

სულები ძმური, უპირფერო სიყვარულისათვის და მტკიცედ,
სუფთა გულით გიყვარდეთ ერთმანეთი. 1პეტ.2,17.
23 როგორც ხელახლად შობილნი არა ხრწნადი თესლისაგან,
არამედ უხრწნადისაგან, ღვთის ცოცხალი და მარადარსებული
სიტყვის მიერ. იაკ.1,18.
24 რადგან ყოველი ხორციელი ბალახივითაა და ყოველი მისი
დიდება ბალახის ყვავილივითაა. ბალახი გახმა და ყვავილიც
დასცვივდა. ეს.40,6-8.
25 ღვთის სიტყვა კი უკუნისამდე მკვიდრობს. ეს კი ის
სიტყვაა, თქვენ რომ გეხარათ.

# თ ა ვ ი 2

## ქვები სულიერი სახლისათვის

1 **ამრიგად**, მოიშორეთ ყოველგვარი ბოროტება, ყოველგვარი
მზაკვრობა და პირფერობა და შური და ყოველგვარი ავსი-
ტყვაობა. კოლ.3,8. ებრ.12,1.
2 როგორც ახალშობილმა ყრმებმა, ინატრეთ სულიერი
სუფთა რძე, რათა იმით გაიზარდოთ ხსნისათვის. მათ.18,3. მარ.10,14.
3 რადგან იგემეთ, რომ ტკბილია უფალი, ფსალ.33,9.
4 რომელთანაც მიხვედით – ცოცხალ ქვასთან, ადამიანებმა
რომ დაიწუნეს, ღვთისაგან კი რჩეული და ძვირფასია.
მათ.16,18;21,42.
5 თქვენც აშენდით ცოცხალი ქვებივით სულიერ სახლად,
წმიდა სამღვდელოებად, ღვთის სასურველ სულიერ მსხვერპლად,
იესო ქრისტეს მიერ, მალ.1,11. გამოცხ.1,6.
6 რადგან ნათქვამია წერილში: „აჰა, მე ვდებ სიონში ლოდს,
ქვაკუთხედს, რჩეულს და ძვირფასს, და მისი მორწმუნე არ
შერცხვება.“ ეს.28,16. რომ.9,33.
7 ამიტომ თქვენთვის, მორწმუნეთათვის, ძვირფასია იგი.
ურწმუნოთათვის კი ლოდი, რომელიც მშენებლებმა დაიწუნეს,
იქმნა ქვაკუთხედად, შებრკოლების ლოდად და საცდურის
კლდედ, ფსალ.117,22. ეს.8,14. მათ.21,42.
8 რაზედაც ბრკოლდებიან, რადგან ეურჩებიან სიტყვას და
სწორედ ამისათვის არიან განწესებულნი.
9 თქვენ კი რჩეული მოდგმა ხართ, სამეფო სამღვდელოება,
წმიდა ერი, წილხვედრილი ხალხი, რათა გამოაცხადოთ მისი
სათნოებანი, ვინც სიბნელიდან თავისი საკვირველი ნათლისკენ
გამოგიხმოთ. გამოს.19,6. ეს.61,6. საქ.26,18.
10 ოდესღაც რომ ხალხი არ იყავით, ახლა ღვთის ხალხი ხართ.
ოდესღაც რომ შეწყალებულნი არ იყავით, ახლა შეწყალებულნი
ხართ. ოსე.1,10;2,23. რომ.9,25.

## დარიგება წმიდა და სანიმუშო ცხოვრებაზე

11 საყვარელნო, შეგაგონებთ, როგორც ხიზნებსა და მწირებს,
განეშორენით ხორციელ გულისთქმებს, რომლებიც სულის წინაა-
ღმდეგ იბრძვიან. ფსალ.38,13. რომ.13,13. გალ.5,16.
12 კარგად მოიქეცით წარმართებში, რათა რაშიც გაძაგებენ,
როგორც ბოროტმოქმედებს, იმაში დაინახონ თქვენი კეთილი
საქმეები და ადიდონ ღმერთი მონახულების დღეს. მათ.5,16.
13 დაემორჩილეთ ყოველ ადამიანურ დადგენილებას უფლის
გულისათვის, თუნდ მეფეს, როგორც უმაღლეს ხელისუფლებას,
რომ.13,1. ტიტ.3,1.
14 განმგებელთ, როგორც მის მოვლინებულთ, ბორო-
ტმოქმედთა დასასჯელად და კეთილის მოქმედთა სადიდებლად.
15 რადგან ასეთია ნება ღვთისა: რათა კეთილის ქმნით დაადუ-
მოთ უგუნურ ადამიანთა უმეცრება.
16 იცხოვრეთ როგორც თავისუფლებმა, ოღონდ ბოროტების
საფარად თავისუფლებას ნუ გამოიყენებთ, არამედ იცხოვრეთ
როგორც ღვთის მონებმა. გალ.5,13.
17 ყველას პატივი მიაგეთ, გიყვარდეთ საძმო, ღვთისა გეში-
ნოდეთ, მეფეს პატივი ეცით. 1პეტ.1,22. რომ.12,10.

## მსახურებს მოთმინებაზე

18 მსახურნო, დაემორჩილეთ ბატონებს მთელი შიშით, არა
მარტო კეთილებსა და შემწყნარებლებს, არამედ მრისხანეთაც.
19 რადგან მადლი ის არის, თუ ვინმე სინდისის გამო უსა-
მართლოდ იტანჯება და ღვთის გულისათვის იტანს გასაჭირს.
მათ.5,10.
20 რადგან, თუ დანაშაულისათვის გცემენ და ითმენთ, რა
საქებარია? ხოლო თუ კეთილისმოქმედნი იტანჯებით და ითმენთ,
ეს მადლია ღვთის წინაშე. 1პეტ.3,14;4,14.
21 ამისათვის ხართ მოწოდებულნი: ქრისტეც ხომ ეტანჯა
თქვენთვის და მაგალითიც დაგიტოვათ, რათა მის კვალს
მიჰყვეთ; მათ.16,24. ფილ.2,5.
22 რომელსაც არც ცოდვა ჩაუდენია და არც მზაკვრობა
გაჰკარებია მის ბაგეს; ეს.53,9. 1იოან.3,5.
23 რომელსაც ლანძღავდნენ და ლანძღვით არ უპასუხებდა,
იტანჯებოდა და არ იმუქრებოდა, არამედ მიენდო სიმართლით
განმკითხველს, ეს.50,6;53,7.
24 რომელმაც ჩვენი ცოდვები თვითონვე აზიდა ძელზე თავისი
სხეულით, რათა ცოდვათაგან განშორებულებმა სიმართლისათვის
ვიცოცხლოთ. მისი ჭრილობით თქვენ განიკურნეთ.
ეს.53,4-6. მათ.8,17. რომ.6,2.
25 ცხვრებივით გზააბნეული იყავით და ახლა დაუბრუნდით
მწყემსსა და თქვენს სულთა ზედამხედველს. ეზეკ.34,5.23. იოან.10,11.

# თ ა ვ ი 3

## მითითება ცოლებს და ქმრებს

1 **ასევე** ცოლები დაემორჩილონ თავიანთ ქმრებს, რათა
ისინი, ვინც არ ერწმუნებიან სიტყვას, სიტყვის გარეშე იყვნენ
მოგებულნი თავიანთი ცოლების საქციელით, ეფეს.5,22. კოლ.3,18.
2 იხილავენ რა თქვენს უბიწო ქცევას მოშიშობით.
3 თქვენი მშვენება ნუ იქნება გარეგნობა: თმის ნაწნავები,
ოქროს სამკაულები ან ჩაცმულობა, 1ტიმ.2,9.
4 არამედ გულის დაფარული კაცი უხრწნელ მყუდროებაში
და სულის სიმშვიდეში, რაც ძვირფასია ღვთის წინაშე.
ფსალ.44,14. რომ.7,22. 2კორ.4,16.
5 ღვთის მოიმედე წმიდა ცოლებიც ასე იმკობდნენ თავს
ოდესღაც, რაკი თავიანთ ქმრებს დაემორჩილნენ.
6 როგორც სარა დაემორჩილა და ბატონი უწოდა აბრაამს,
რომლის შვილებიცა ხართ, როცა კეთილ საქმეს აკეთებთ და
არაფრის შიში არ გაკრთობთ. დაბ.18,12.
7 თქვენც, ქმრებო, გონივრულად მოეპყარით ცოლებს,
როგორც უძლურეს ჭურჭელს, პატივი ეცით, როგორც
სიცოცხლის მადლის თანამემკვიდრეებს, რათა ლოცვა არ
დაგიბრკოლდეთ. 1კორ.7,3. გალ.3,28.

## ნუ მიაგებ ბოროტს

8 ბოლოს, იყავით ყველა ერთი აზრისანი, გულშემატკივარნი,
ძმათა მოყვარენი, შემწყნარებელნი, თავმდაბალნი. რომ.15,5.
9 ნუ მიაგებთ ბოროტს ბოროტისა წილ და ლანძღვას
ლანძღვისა წილ. პირიქით, აკურთხეთ, რადგან ამისათვის ხართ
მოწოდებულნი, რათა კურთხევა დაიმკვიდროთ.
იგ.17,3;20,22. მათ.5,39. რომ.12,14.17.
10 რადგან, ვისაც სიცოცხლე უყვარს და კეთილი დღეების
ხილვა, შეიკავოს ენა ბოროტისაგან და მისი ბაგეები ნუ იტყვიან
ზაკვას.
11 ერიდოს ბოროტს, სიკეთე აკეთოს, ეძიებდეს მშვიდობას
და მისკენ ისწრაფვოდეს, ეს.1,16.
12 რადგან ღვთის თვალები მიპყრობილია მართალთა მიმართ,
ყურები კი – მათი ვედრების მიმართ, ხოლო ღვთის სახე ბორო-
ტმოქმედთა წინააღმდეგაა.

## სიმართლისათვის ტანჯვა ნეტარებაა

13 ცუდს ვინ გაგიკეთებთ, თუ კეთილის მოშურნე იქნებით?
14 მაგრამ ნეტარნი ხართ თქვენ, რომ იტანჯოთ კიდეც სიმარ-
თლისათვის. მათი შიშით ნურც შეშინდებით და ნურც დაღო-
ნდებით. ეს.8,12. მათ.5,10.

15 წმიდაჰყავით ქრისტე, როგორც უფალი, თქვენს გულებში
და მუდამ მზად იყავით, რომ სიმშვიდით და მოწიწებით უპა-
სუხოთ ყველას, ვინც თქვენი იმედის გამო ახსნა-განმარტებას
მოგთხოვთ. კოლ.4,6.
16 კეთილი სინდისი გქონდეთ, რათა, რისთვისაც გაძაგებენ,
როგორც ბოროტმოქმედებს, იმაში შერცხვნენ ქრისტეში
თქვენი კეთილი ქცევის შეურაცხმყოფელნი. 1პეტ.2,12.
17 რადგან, თუ ღმერთს ნებავს, უმჯობესია, კარგ საქმეთა
გამო იტანჯოთ, ვიდრე ბოროტთა გამო. 1პეტ.4,15.
18 რადგან ქრისტეც მოკვდა ერთხელ ჩვენი ცოდვების გამო,
მართალი – უსამართლოთა გამო, რათა მიგვეყვანეთ ღმერთთან;
მოკლულ იქნა ხორცით და გაცოცხლდა სულით, რომ.5,6. ებრ.9,28.
19 რომლითაც წავიდა და უქადაგა საპყრობილეში სულებსაც,
კოლ.2,15.
20 ურწმუნონი რომ იყვნენ ოდესღაც, როცა ელოდნენ ღვთის
სულგრძელებას ნოეს დღეებში, სანამ მზადდებოდა კიდობანი,
რომელშიც ცოტა, ესე იგი, რვა სული გადაურჩა წყალს;
დაბ.7,7. მათ.24,37. ლუკ.17,26.
21 რაც იყო ხატება ნათლისღებისა, რომელიც ამჟამად თქვენ
გიხსნით (იგი ხორციელი ჭუჭყის ჩამორეცხვა კი არ არის,
არამედ კეთილი სინდისის ღვთისათვის შეპირება) იესო ქრისტეს
აღდგომით, რომ.6,4. ეფეს.5,26.
22 რომელიც ღვთის მარჯვნივ არის მას შემდეგ, რაც ზეცად
ამაღლდა, რომელსაც დაემორჩილნენ ანგელოზნი, ხელმწიფებანი
და ძალნი. მათ.28,18. ეფეს.1,20.

## თ ა ვ ი 4

### კარგი განმგებელი

1 **რაკი** ქრისტე ჩვენთვის იტანჯა ხორციელად, თქვენც
აღიჭურვეთ იმავე აზრით, ვინაიდან, ვინც კი ხორციელად
იტანჯა, შეწყვიტა ცოდვის ჩადენა. 1პეტ.2,21.
2 რათა ხორცში დარჩენილი დრო განვლოთ არა ადამიანური
გულისთქმებით, არამედ ღვთის ნებით. 2კორ.5,15. გალ.2,20.
3 რადგან თქვენთვის ისიც საკმარისია, რომ წარსულში
იქცეოდით წარმართთა ნებისამებრ, რაკი ცხოვრებას ატარებდით
გარყვნილებაში, გულისთქმებში, სიმთვრალეში, ღრეობაში,
სმაში და საძაგელ კერპთაყვანისმცემლობაში. ეფეს.4,17.
4 ამის გამო უკვირთ მათ, რომ მათთან ერთად არ მისდევთ
იმ უზომო გარყვნილებას, და გგმობენ. 1პეტ.2,12.
5 ისინი პასუხს აგებენ მის წინაშე, რომელიც განიკითხავს
ცოცხლებსა და მკვდრებს. 2ტიმ.4,1.
6 რადგან იმიტომ ეხარათ მკვდართაც, რომ კაცთა კვალზე
ხორცით განკითხულებმა ღვთის კვალზე სულით იცოცხლონ.

7 თუმცა ყველაფრის აღსასრული მოახლოებულია. ამიტომ
იყავით გონიერნი და ფხიზელნი ლოცვაში. ლუკ.21,34. იაკ.5,8.
8 უპირველეს ყოვლისა კი, იქონიეთ გულითადი სიყვარული
ერთმანეთისადმი, რადგან ცოდვათა სიმრავლეს სიყვარული
ფარავს. იგ.10,12.
9 იყავით ერთმანეთის მიმართ სტუმართმოყვარენი წუწუნის
გარეშე. რომ.12,13. ფილ.2,14. ებრ.13,2.
10 თვითოეული ერთმანეთს იმ ნიჭით ემსახურეთ, რაც მიგი-
ღიათ, როგორც კარგმა განმგებლებმა ღვთის მრავალგვარი მად-
ლისა. რომ.12,6.
11 თუ ვინმე ლაპარაკობს, ილაპარაკოს როგორც ღვთის
სიტყვით. თუ ვინმე ემსახურება, ღვთის მიერ მინიჭებული
ძალით ემსახუროს, რათა იდიდებოდეს ღმერთი ყველაფერში
იესო ქრისტეს მიერ, რომელსაც აქვს დიდება და ძალა უკუნითი
უკუნისამდე. ამინ. მათ.5,16.

**თუ ვინმე იტანჯებოდა როგორც ქრისტიანი, ნუ შერცხვება**

12 საყვარელნო, ნუ გაგაოცებთ თქვენზე მოვლენილი ცეცხლო-
ვანი განსაცდელი,თითქოს უცხო რამ დაგმართვოდეთ. 1პეტ.1,7.
13 არამედ გიხაროდეთ, როგორც ქრისტეს ტანჯვათა მოზია-
რეებს, რათა თქვენც იხაროთ და იმხიარულოთ მისი დიდების
გამოცხადებისას. 2კორ.4,10. ფილ.3,10.
14 თუ გაგლანძღავენ ქრისტეს სახელისათვის, ნეტარნი ხართ,
რადგან სული დიდებისა, სული ღვთისა თქვენზე ივანებს, მათით
იგმობა, თქვენით კი იდიდება. მათ.5,11.
15 ოღონდ არც ერთ თქვენგანს არა ევნოს რა, როგორც
მკვლელს ან ქურდს, ბოროტმოქმედს ან სხვის საქმეში ჩამრევს.
1პეტ.2,19;3,17.
16 ხოლო თუ ვინმე იტანჯება, როგორც ქრისტიანი, ნუ
შერცხვება, არამედ ადიდოს ღმერთი ამის გამო.
17 რადგან დროა ღვთის სახლიდან განკითხვის დაწყებისა და,
თუ ჩვენგან დაიწყება, რა აღსასრული ელით ღვთის სახარების
ურჩებს? იერ.25,29. ეზეკ.9,6. ლუკ.23,31.
18 თუ მართალი ძლივას გადარჩება, ულვთო და ცოდვილი
სადღა გამოჩნდება? იგ.11,31.
19 ამიტომ ტანჯულებმაც ღვთის ნებისამებრ, თავიანთი
სულები მიანდონ ჭეშმარიტ გამჩენს სიკეთის ქმნაში.

## თ ა ვ ი 5

**სწავლება ერთგულებასა და სიფხიზლეზე**

1 **თქვენს** შორის ხუცესებს შევაგონებ მე, თანახუცესი,
ქრისტეს ტანჯვის მოწმე და აგრეთვე თანაზიარი იმ დიდებისა,
რომელიც გამოცხადდება. საქ.1,8. რომ.8,17.

2 მწყემსეთ ღვთის სამწყსო, რომელიც თქვენს შორისაა, არა
იძულებით, არამედ ნებით და ღვთისათვის სათნოდ, არა ბილწი
ანგარებისათვის, არამედ გულმოდგინებით. საქ.20,28.
3 ნუკი ეუფლებით ღვთის სამკვიდრებელს, არამედ მაგალითი
იყავით სამწყსოსათვის. მარ.10,44.
4 და როდესაც მწყემსმთავარი გამოჩნდება, თქვენ მიიღებთ
დიდების უჭკნობ გვირგვინს. 1პეტ.2,25. 1კორ.9,25.
5 ასევე, ახალგაზრდებო, დაემორჩილეთ ხუცესთ. დაემორჩი-
ლეთ ერთმანეთს, შეიმოსეთ თავმდაბლობა, რადგან ღმერთი ამპა-
რტავნებს ეწინააღმდეგება, თავმდაბლებს კი მადლს ანიჭებს.
იაკ.4,6. ეფეს.5,21. ფილ.2,3.
6 მაშ, დამდაბლდით ღვთის ძლიერი ხელის ქვეშ, რათა აგა-
მაღლოთ მან თავის დროზე. იაკ.4,10.
7 თქვენი ყველა საზრუნავი მას მიანდეთ, რადგან ის ზრუ-
ნავს თქვენზე. ფსალ.54,23. მათ.6,23. ლუკ.12,30.
8 მღვიძარენი იყავით, იფხიზლეთ, რადგან თქვენი მოწინაა-
ღმდეგე ეშმაკი დაძრწის როგორც მბრდღვინავი ლომი და
ეძებს, ვინ ჩაყლაპოს. იობ.1,7;2,2. ლუკ.22,31.
9 წინაღუდექით მას მტკიცე რწმენით და იცოდეთ, რომ
მსგავსი სატანჯველი თქვენს საძმოსაც ხვდება წუთისოფელში.
10 ხოლო ღმერთი ყოველგვარი მადლისა, რომელმაც მოგვი-
წოდა თავისი სამუდამო დიდებისაკენ ქრისტეში, თქვენი მცირე-
ოდენი ტანჯვის შემდეგ სრულგყოფთ, გაგაძლიერებთ,
განგამტკიცებთ და დაგაფუძნებთ. 2კორ.4,17.
11 დიდება და ძლიერება მას უკუნითი უკუნისამდე. ამინ.

## მისალმება და კურთხევა

12 სილოვანის, როგორც ვფიქრობ, თქვენი ერთგული ძმის
ხელით მოგწერეთ მცირე რამ თქვენს შესაგონებლად და დასამო-
წმებლად, რომ ღვთის ეს მადლი, რომელშიაც დგახართ,
ჭეშმარიტია.
13 მოკითხვას გითვლიან ბაბილონში თანარჩეული ეკლესია და
ძე ჩემი მარკოზი.
14 ერთმანეთი მოიკითხეთ სიყვარულის ამბორით. მშვიდობა
თქვენდა ყველას, ვინც ქრისტეში ხართ. ამინ.
რომ.16,16. 1კორ.16,20. 2კორ.13,12.



# პეტრე მოციქულის მეორე წერილი

## თავი 1

### რწმენაში აჩვენეთ სათნოება

1 **სიმონ-პეტრე**, იესო ქრისტეს მონა და მოციქული, მათ,
ვინც მიიღო იგივე ძვირფასი რწმენა, რაც ჩვენ ჩვენი ღვთისა
და მაცხოვრის, იესო ქრისტეს სიმართლით:
2 მადლი და მშვიდობა გაგიმრავლდეთ ღვთისა და ჩვენი
უფლის იესოს შემეცნებით,
3 ისე, როგორც მისმა ღვთიურმა ძალამ მოგვანიჭა ყოვე-
ლივე, რაც სიცოცხლისა და ღვთისმოსაობისათვის გვჭირდება,
მისი შემეცნებით, ვინც მოგვიწოდა თავის დიდებასა და სათნო-
ებაში, რომ.8,30.
4 რომელთა მიერაც მოგვენიჭა უაღრესად დიდი და ძვირ-
ფასი აღთქმანი, რათა მათ მიერ გახდეთ ღვთიური ბუნების
ზიარნი და ამ წუთისოფელში განერიდოთ გულისთქმით გამო-
წვეულ გახრწნილებას.
5 ამისათვის ეცადეთ, ყოველი ღონე იხმაროთ, რათა წარმოა-
ჩინოთ თქვენს რწმენაში სათნოება და სათნოებაში – შემეცნება,
6 შემეცნებაში – თავშეკავება, თავშეკავებაში – მოთმინება,
მოთმინებაში – ღვთისმოსაობა,
7 ღვთისმოსაობაში – ძმათმოყვარეობა, ძმათმოყვარეობაში –
სიყვარული. 1იოან.3,16.
8 ვინაიდან, თუ ყოველივე ეს თქვენშია და მრავლდება, არ
დარჩებით უქმად და უნაყოფოდ ჩვენი უფლის იესო ქრისტეს
შემეცნებაში. ტიტ.3.14.

9 ხოლო, ვისაც არ გააჩნია, ის ბრმაა და ბეცი, და დავიწყე-
ბული აქვს, რომ განწმედილია ძველი ცოდვებისგან. 1იოან.2.9.
10 ამიტომ, ძმანო, უფრო და უფრო ეცადეთ განამტკიცოთ
თქვენი მოწოდება და რჩეულობა. თუ ასე მოიქცევით, არასოდეს
წაიბორძიკებთ,
11 ვინაიდან ასე უხვად გაგეხსნებათ ჩვენი უფლისა და მაც-
ხოვრის იესო ქრისტეს საუკუნო სასუფევლის შესასვლელი.

## რწმენა დაფუძნებულია მოწმობასა და წინასწარმეტყველებაზე

12 ამიტომ მუდამ შეგახსენებთ ამის შესახებ, თუმცა იცით
და მტკიცენი ხართ ახლანდელ ჭეშმარიტებაში.
13 სწორად კი მივიჩნევ შეხსენებით გამოგაფხიზლოთ, ვიდრე
ამ კარავში ვიმყოფები.
14 რადგან ვიცი, რომ მალე უნდა მივატოვო ჩემი კარავი,
როგორც გამომიცხადა კიდეც ჩვენმა უფალმა იესო ქრისტემ.
იოან.21,18.
15 ვეცდები, რომ ჩემი წასვლის შემდეგაც ყოველთვის იხსე-
ნებდეთ ამას.
16 ვინაიდან ჩვენი უფლის, იესო ქრისტეს ძალა და მოსვლა
ბრძნული იგავების მოყოლით კი არ გაუწყეთ, არამედ მისი
სიდიადე საკუთარი თვალით ვიხილეთ. ლუკ.9,32. იოან.1,14. 1კორ.2,13.
17 ვინაიდან მან მამა ღმერთისაგან მიიღო პატივი და დიდება,
როცა მისი დიდმშვენიერი დიდებიდან მასთან მიაღწია ასეთმა
ხმამ: ეს არის ჩემი საყვარელი ძე, რომელიც მე მოვიწონე.
მათ.17,5. მარ.9,7.
18 ეს ზეციდან წამოსული ხმა გავიგონეთ, როცა მასთან
ერთად წმიდა მთაზე ვიყავით.
19 ახლა ჩვენ გვაქვს უმტკიცესი წინასწარმეტყველური
სიტყვა და კარგად იქცევით, რომ მიმართავთ მას, როგორც
ლამპარს, რომელიც ბნელში ანათებს, ვიდრე დღე გათენდებოდეს
და ცისკრის ვარსკვლავი ამოვიდოდეს თქვენს გულებში.
20 ეს იცოდეთ უპირველესად, რომ წერილის არავითარი
წინასწარმეტყველება თავისით არ განიმარტება.
21 ვინაიდან წინასწრმეტყველება არასოდეს არ წარმოთქმულა
ადამიანის ნებით, არამედ ადამიანები, სულიწმიდის მიერ
აღძრულნი, ღვთისაგან წარმოთქვამდნენ მას. 1პეტ.1,10.

# თ ა ვ ი 2

## გაფრთხილება ცრუწინასწარმეტყველთა წინააღმდეგ

1 **იყვნენ** აგრეთვე ცრუწინასწარმეტყველნი ხალხში, ისევე,
როგორც თქვენშიც იქნებიან ცრუმოძღვარნი, რომელნიც შემოი-

ღებენ დამღუპველ მწვალებლობას, თავიანთ გამომსყიდველ ხელმწიფეს უარყოფენ და სწრაფად დაიღუპავენ თავს.

2შჯ.13,1. მათ.24,11. 1ტიმ.4,1.

2 მრავალნი მიჰყვებიან მათ თავაშვებულებას და მათ გამო დაიგმობა გზა ჭეშმარიტებისა. 2ტიმ.4,3.

3 ანგარების გამო ტყუილი სიტყვებით თქვენგან გამორჩენას ნახავენ. დიდი ხანია გამზადებულია მათი სამსჯავრო და მათი დაღუპვა არ თვლემს. რომ 16,18.

4 რადგან, თუკი ღმერთმა ის ანგელოზები არ დაინდო, რომელთაც შესცოდეს, არამედ ჩაყარა ტარტაროზში და წყვდიადის უფსკრულებს გადასცა სამსჯავროსათვის შესანახავად,

იობ.4,18. 1იოან.3,8. იუდ.1,6.

5 არც პირველი წუთისოფელი დაინდო, შეინახა რვა სული და მათ შორის ნოე – სიმართლის მქადაგებელი, როცა წარღვნა მოუვლინა უღვთოთა წუთისოფელს, დაბ.7,7.

6 სოდომისა და გომორის ქალაქებს მსჯავრი დასდო, ფერფლად აქცია და ამით მაგალითი მისცა მომავალ უღვთოებს, დაბ.19,24.

7 ხოლო მართალი ლოტი, ურჯულოთა ლაგამახსნილი ქცევით დაჩაგრული, იხსნა, დაბ.19,5.9.

8 რადგან ეს მართალი კაცი, რაკი მათ შორის ცხოვრობდა, დღითი დღე თავისი მართალი სულით იტანჯებოდა, მათ უკანონო საქმეებს რომ ხედავდა და ისმენდა. ეზეკ.9,4.

9 ვინაიდან იცის ღმერთმა, როგორ იხსნას განსაცდელისაგან ღვთისმოსავნი, ხოლო უკეთურნი შემოინახოს განკითხვის დღისათვის დასასჯელად, ფსალ.90,15. 1კორ.10,13.

10 უპირატესად კი, ბილწ ხორციელ გულისთქმებს აყოლილნი, უფლებათა მოძულენი თავხედნი, ჯიუტნი და დიდებათა ლანძღვის ურიდნი, იუდ.1,8.

11 მაშინ, როცა ანგელოზებიც კი, რომელნიც მათზე მაგარნი და ძლიერნი არიან, არ დაუშვებენ უფლის წინაშე, რომ შეურაცხმყოფელი ბრალი დასდონ მათ. იუდ.1,9.

## ჭეშმარიტების გზას აცდენილნი

12 ისინი კი, როგორც პირუტყვი ცხოველები, ბუნებით დასაჭერად და მოსასპობად გაჩენილნი, თავიანთი გახრწნილებით დაიღუპებიან, ვინაიდან გმობენ იმას, რაც არ გაეგებათ,

13 და მიიღებენ უკეთურების საზღაურს, რადგან ყოველდღიური ფუფუნება ნეტარებად მიაჩნიათ. ბინძურნი და მანკიერნი, საკუთარი საცდურით ნებივრობენ, ნადიმობენ თქვენთან ერთად. რომ.16,18. ფილ.3,19.

14 მათი თვალები აღსავსეა მრუშობით და დაუოკებელი ცოდვით. ისინი აცდუნებენ უსუსურ სულებს და მათი გულები მიჩვეულია ანგარებას. წყევლა-კრულვის შვილნი არიან ისინი.

1ტიმ.6,10.

15 მიატოვეს სწორი გზა, დაიბნენ და დაადგნენ ბალამ ბოსო-
რელის გზას, რომელმაც შეიყვარა უკეთურობის საზღაური,
იუდ.1,11.
16 მაგრამ მხილებული იყო თავის ურჯულოებაში: უტყვი
ვირი ადამიანის ხმით ალაპარაკდა და ალაგმა წინასწარმეტყვე-
ლის სიშმაგე. რიცხ.22,23-28.
17 ესენი არიან დამშრალი წყაროები და ქარიშხლის მიერ
დევნილი ღრუბლები. მათთვის გამზადებულია საუკუნო
წყვდიადი. იუდ.1,12.
18 ვინაიდან მაღალფარდოვანი ლაქლაქით ხორციელ გული-
სთქმებში და გარყვნილებაში ითრევენ იმათ, ვინც ეს-ესაა ჩამო-
სცილდნენცდომილებაში მყოფთ.
19 თავისუფლებას პირდებიან მათ, თვითონ კი გახრწნილების
მონები არიან, რადგან ვინც ვისგანაა ძლეული, მისივე მონაა.
იოან.8,34. რომ.6,16.
20 ვინაიდან, თუ უფლისა და მაცხოვრის იესო ქრისტეს შემე-
ცნებით წუთისოფლის სიბილწეებს ჩამოცილებულნი კვლავ
გაეხვევიან მათში და დაიძლევიან, უკანასკნელი პირველზე
უარესი იქნება. მათ.12,45. ლუკ.11,26.
21 უმჯობესი იქნებოდა არ შეეცნოთ სიმართლის გზა, ვიდრე
შეეცნოთ და უკუქცეულიყვნენ მათთვის გადაცემული წმიდა
მცნებისაგან. იოან.15,22.
22 იმ მართალი იგავისა არ იყოს, იმათაც ასე მოუვიდათ:
ძაღლი თავის ნარწყევს უბრუნდება, ხოლო ნაბანი ღორი
ტალახში საგორაოდ მიდის. იგ.26,11.

## თ ა ვ ი 3

### **უფლის სამსჯავროს მოსვლა სარწმუნოა**

1 **ამას** უკვე მეორე წერილს გწერთ, საყვარელნო, და ორთა-
ვეში შეხსენებით ვაღვიძებ თქვენს წრფელ აზრს, 2პეტ.1,13.
2 რათა გახსოვდეთ წმიდა წინასწარმეტყველთა მიერ ადრევე
თქმული სიტყვები და ჩვენი უფლისა და მაცხოვრის მცნებანი,
გადმოცემული თქვენი მოციქულების მიერ.
3 უპირველესად იცოდეთ, რომ უკანასკნელ დღეებში მოვლენ
დაცინვით დამცინავნი, რომელნიც საკუთარი გულისთქმისამებრ
იქცევიან. იუდ.1,18. 1ტიმ.4,1. 2ტიმ.3,1.
4 ამბობენ: სად არის მისი მოსვლის აღთქმაო? რადგან მას
შემდეგ, რაც მიიცვალნენ მამები, ყოველივე უცვლელად რჩება
დასაბამიდან მოყოლებული. ეს.5,19. ეზეკ.12,22. 1კორ.15,12.
5 რადგან მათგან, რაკი ასე სურთ, დაფარული რჩება, რომ
თავდაპირველად ცა და მიწა დაარსდა ღვთის სიტყვით წყლისა-
გან და წყლით; დაბ.1,1; ფსალ.23,2. ებრ.11,3.

6 და რომ მაშინდელი წუთისოფელი წარღვნის წყლით
მოისპო. დაბ.7,23.
7 ხოლო ახლანდელი ცა და მიწა, რომლებიც იმავე სიტყვით
ინახება, გამზადებულია საცეცხლოდ უღვთო კაცთა განკითხვისა
და მოსპობის დღისათვის. ფსალ.101,27. ეს.51,6. მათ.13,40.
8 ეს ერთი არ უნდა დაივიწყოთ თქვენგან, საყვარელნო, რომ
უფლისათვის ერთი დღე არის, როგორც ათასი წელი, ხოლო
ათასი წელი, როგორც ერთი დღე.
9 არ აყოვნებს უფალი აღთქმულს, ზოგიერთებს რომ დაყო-
ვნებად მიაჩნიათ, არამედ სულგრძელია თქვენდამი და არ სურს,
რომ ვინმე დაიღუპოს, არამედ რომ ყველა მივიდეს მონანიე-
ბლად. ეზეკ.18,32;33,11. 1ტიმ.2,4.
10 ხოლო უფლის დღე ქურდივით მოვა და მაშინ ზეცანი
გრგვინვით გადაივლიან, გავარვარებული კავშირები დაიშლებიან,
მიწა და მისი საქმენი, რაც მასზეა, გადაიბუგება.
მათ.24,43. 1თეს.5,2.

## ჩვენ ველოდებით ახალ ცას და ახალ მიწას

11 თუკი ყველაფერი ასე დაინგრევა, როგორღა უნდა იყოთ
წმიდა ქცევასა და ღვთისმოსაობაში,
12 რაკი ელით და ესწრაფით ღვთის მოსვლის დღეს, როცა
ალმოდებული ცანი დაირღვევიან, ხოლო კავშირნი დაიწვებიან
და დადნებიან. ფსალ.49,3. მიქ.1,4.
13 ხოლო ჩვენ მისი აღთქმისამებრ მოველით ახალ ცასა და
ახალ მიწას, სადაც დამკვიდრებულია სიმართლე.
ეს.65.17;66,22. გამოცხ.21,1.

## გაფრთხილდით, არ მოსწყდეთ თქვენს სიმტკიცეს

14 ამიტომ, საყვარელნო, რაკი ამას ელოდებით, იბეჯითეთ,
რომ შეუბღალავნი და უბიწონი წარსდგეთ მშვიდობით მის
წინაშე, 1კორ.1,8.
15 და ჩვენი უფლის სულგრძელობა მიიჩნიეთ ხსნად, როგორც
ჩვენმა საყვარელმა ძმამ პავლემაც მოგწერათ მისთვის მინიჭე-
ბული სიბრძნით, რომ.2,4.
16 როგორც ლაპარაკობს იგი ამის შესახებ ყველა წერილშიც,
რომლებშიც ზოგი რამ ისე ძნელად გასაგებია, რომ უმეცარნი
და უმტკიცონი, სხვა წერილების მსგავსად ამახინჯებენ საკუ-
თარი თავის დასაღუპად. რომ.8,21. 1კორ.15,24. 1თეს.4,15.
17 თქვენ კი, საყვარელნო, რაკი წინასწარ იცით ეს, გაფრ-
თხილდით, რომ არ აჰყვეთ ურჯულოთა ცდომილებებს და არ
დაკარგოთ თქვენი სიმტკიცე,
18 არამედ აღიზარდეთ ჩვენი უფლისა და მაცხოვრის იესო
ქრისტეს მადლით და შემეცნებით. მისია დიდება აწ და საუ-
კუნო დღის მიმართ. ამინ. გამოცხ.22,5.



# იოანე მოციქულის პირველი წერილი

## თავი 1

### რაც ვიხილეთ და გავიგეთ, გაუწყეთ

1 **იმაზე**, რაც იყო დასაბამიდან, რაც მოგვისმენია და ჩვენი
თვალით გვინახავს, რასაც ჩავკვირვებივართ და ჩვენს ხელებს
მოუსინჯავს, სიცოცხლის სიტყვაზე, ლუკ.1,2;24,39. იოან.14,14.
2 რადგან სიცოცხლე გამოჩნდა და ჩვენ ვიხილეთ და ვმოწმობთ, და გაუწყებთ თქვენ ამ საუკუნო სიცოცხლეს, რომელიც
იყო მამასთან და გამოგვეცხადა ჩვენ, იოან.1,4.
3 იმაზე, რაც გვინახავს და მოგვისმენია, გაუწყებთ, რათა
თქვენც გქონდეთ მოზიარეობა ჩვენთან, ხოლო ჩვენი მოზიარეობა არის მამასთან და მის ძესთან, იესო ქრისტესთან.
იოან.15,10. 1კორ.1,9.
4 ამას გწერთ, რომ სრულყოფილი იყოს თქვენი სიხარული.

### იარეთ ნათელში

5 აჰა, ამბავი, რომელიც მოვისმინეთ მისგან და გაუწყებთ
თქვენ: ღმერთი არის ნათელი და არავითარი სიბნელე არ არის
მასში. იოან.8,12.
6 თუ ვამბობთ, რომ მოზიარეობა გვაქვს მასთან, ბნელში კი
დავდივართ, მაშინ ვტყუით და არ ვიქცევით ჭეშმარიტებით.
2კორ.6,14. ეფეს.5,11.
7 ხოლო თუ ნათელში დავდივართ, როგორც ის არის
ნათელში, მაშინ მოზიარეობა გვაქვს ერთმანეთთან და მისი ძის,

იესო ქრისტეს სისხლი გვწმედს ყოველგვარი ცოდვისაგან.
1პეტ.1,19. ებრ.9.14. გამოცხ.1.5.

8 თუ ვამბობთ, რომ არა გვაქვს ცოდვა, საკუთარ თავს ვატყუებთ და ჭეშმარიტება არ არის ჩვენში.
3მფ.8.46. იგ.20.9. ეკლ.7.20.

9 თუ ვაღიარებთ ჩვენს ცოდვებს, მაშინ ის, ერთგული და მართალი, მოგვიტევებს ცოდვებს და გაგვწმენდს ყოველგვარი უკეთურებისაგან. 2მფ.12,13. ფსალ.31,5. იგ 28.13.

10 თუ ვამბობთ, რომ არ შეგვიცოდავს, ცრუდ ვსახავთ მას და მისი სიტყვა არ არის ჩვენში.

## თ ა ვ ი 2

### ქრისტე ჩვენი შუამდგომელია მამის წინაშე

1 **შვილნო** ჩემნო! ამას გწერთ იმისათვის, რომ არ შესცოდოთ. ხოლო თუ ვინმე შესცოდავს, გვყავს შუამდგომელი მამის წინაშე, მართალი იესო ქრისტე. რომ.8.34. 1ტიმ.2.5.

2 ის არის ჩვენი და არა მარტო ჩვენი, არამედ მთელი წუთისოფლის ცოდვების მიმტევებელი. საქ.5.31. 1იოან.1.9:4.10. ებრ.2.10.

3 იმით გავიგებთ, რომ შევიცანით იგი, თუ დავიცავთ მის მცნებებს.

4 ვინც ამბობს: შევიცანიო იგი და მის მცნებებს არ იცავს, ცრუა და არ არის მასში ჭეშმარიტება.

5 ხოლო ვინც იცავს მის სიტყვას, მასშია ჭეშმარიტად აღსრულებული ღვთის სიყვარული. ამით ვუწყით, რომ მასში ვართ.

6 ვინც ამბობს, რომ მასში რჩება, ისევე უნდა მოიქცეს, როგორც ის იქცეოდა. იოან.‗3.15.

### ვისაც უყვარს ძმა, იგი ნათელში იმყოფება

7 საყვარელნო! გწერთ არა ახალ მცნებას, არამედ ძველ მცნებას, რომელიც დასაბამიდან გქონდათ. ძველი მცნება არის ის სიტყვა, რომელიც ისმინეთ დასაბამიდან. იოან.13.34.

8 ამასთანავე გწერთ ახალ მცნებასაც, რომელიც ჭეშმარიტია მასშიც და თქვენშიც. რადგან ბნელი მიდის და ჭეშმარიტი ნათელი უკვე ბრწყინავს. იოან.1.9. რომ.13.12

9 ვინც ამბობს, რომ ნათელშია, თავისი ძმა კი სძულს, იგი კვლავ ბნელში იმყოფება. 1კორ.13.2.

10 ვისაც თავისი ძმა უყვარს, იგი ნათელში რჩება და საცდური არ არის მასში.

11 ის კი, ვისაც თავისი ძმა სძულს, ბნელში იმყოფება და ბნელში დადის და არ იცის, საით მიდის, ვინაიდან სიბნელემ დაუბრმავა თვალები. იოან.12.35.

### თქვენ გწერთ: მამანო, ჭაბუკნო, ყრმანო

12 თქვენ გწერთ, შვილნო, რადგან მოგეტევათ ცოდვები მისი
სახელის გულისთვის. საქ.4,12;10,43.
13 თქვენ გწერთ, მამანო, რადგან შეიცანით ის, რომელიც
დასაბამიდანვეა. თქვენ გწერთ ჭაბუკნო, რადგან სძლიეთ
ბოროტს. ლუკ.10,18-19.
14 მე მოგწერეთ თქვენ, ყრმანო, რადგან შეიცანით მამა.
მოგწერთ თქვენ, მამანო, რადგან თქვენ შეიცანით ის, ვინც
დასაბამიდანვეა. თქვენ მოგწერეთ ჭაბუკნო, რადგან ძლიერნი
ხართ, ღვთის სიტყვა იმყოფება თქვენში და სძლიეთ ბოროტს.
ეფეს.6,10.

### ნუ შეიყვარებთ წუთისოფელს

15 ნუ შეიყვარებთ წუთისოფელს, ნურც იმას, რაც წუთისო-
ფელშია. ვისაც წუთისოფელი უყვარს, მასში არ არის მამის
სიყვარული. მათ.6,24.
16 ვინაიდან ყოველივე, რაც წუთისოფელშია: ხორციელი
გულისთქმა, თვალთა გულისთქმა და სიამაყე ცხოვრებისა,
მამისგან კი არა, წუთისოფლისაგან არის.
17 გადადის წუთისოფელი და მისი გულისთქმაც, ღვთის
ნების აღმსრულებელი კი რჩება უკუნისამდე. ეს.40,6-87 1კორ.7,31.

### ანტიქრისტე

18 ყმაწვილნო! უკანასკნელი ჟამია და, როგორც მოისმინეთ,
რომ მოდის ანტიქრისტე, და ახლაც მრავლად არიან ანტიქრის-
ტეები. ამით ვიცით, რომ უკანასკნელი ჟამია. ლუკ.21,8.
19 ისინი ჩვენგან გავიდნენ, თუმცა ჩვენგანნი არ ყოფილან;
ვინაიდან ჩვენგანნი რომ ყოფილიყვნენ, ჩვენთანვე დარჩებო-
დნენ; მაგრამ ამით გახდა ცხადი, რომ ყველანი როდი არიან
ჩვენგანნი. საქ.20,30.
20 თქვენ კი ცხებულება გაქვთ წმიდის მიერ და იცით ყვე-
ლაფერი. მათ.11,25. 2კორ.1,21.
21 იმიტომ კი არ მოგწერეთ, რომ ჭეშმარიტება არ იცოდით,
არამედ იმიტომ, რომ იცით იგი და ისიც, რომ ჭეშმარიტებისგან
არავითარი სიცრუე არ არის.
22 ვინ არის ცრუ, თუ არა იგი, ვინც უარყოფს, რომ იესო
არის ქრისტე? იგი ანტიქრისტეა უარმყოფელი მამისა და ძისა.
23 ყოველი, ვინც ძეს უარყოფს, არც მამა ჰყავს. ხოლო ვინც
აღიარებს ძეს, მამაც ჰყავს. მარ.8,38. იოან.8,19.
24 ამრიგად, რჩებოდეს თქვენში, რაც მოისმინეთ დასაბა-
მიდან. და თუ დარჩება თქვენში, რაც დასაბამიდან მოისმინეთ,
თქვენც დარჩებით ძეში და მამაში.
25 ხოლო აღთქმა, რომელიც მან აღგვითქვა, საუკუნო სიცოცხლეა.

26 ეს მოგწერეთ თქვენს მაცდუნებელთა შესახებ.
27 ხოლო ცხებულება, რომელიც თქვენ მიიღეთ მისგან, თქვენშია და არავისგან სწავლა არ დაგჭირდებათ, არამედ მისი ცხებულება გასწავლით ყველაფერს, და ის არის ჭეშმარიტი და უტყუარი, რასაც ის გასწავლით. მასში დარჩით.
იოან.14,26. 1იოან.2,20.
28 აბა, შვილებო, დარჩით მასში, რათა, როცა იგი გამოცხადდება, გვქონდეს გაბედულება და არ შევრცხვეთ მის წინაშე მისი მოსვლისას.
29 თუ იცით, რომ ის მართალია, ისიც იცოდეთ, რომ ყოველი სიმართლის მოქმედი მისგან არის შობილი.

## თ ა ვ ი 3

### ახლა ღვთის შვილები ვართ

1 **ნახეთ**, როგორი სიყვარული მოგვცა მამამ, რათა გვეწოდოს და ვიყოთ ღვთის შვილნი. წუთისოფელი იმიტომ არ გვიცნობს ჩვენ, რომ არ შეიცნო იგი. იოან.1,12.
2 საყვარელნო! ამიერიდან ღვთის შვილნი ვართ, ოღონდ ჯერ არ გამომჟღავნებულა, რანი ვიქნებით. ვიცით, რომ როცა გამომჟღავნდება, მისი მსგავსნი ვიქნებით, რადგან ვიხილავთ მას, როგორიც არის. მათ.5,8. 1კორ.13,12.
3 ყოველმა, ვისაც ეს იმედი აქვს მისი, განიწმიდოს თავი, როგორც ისაა წმიდა. 2კორ.7,1.

### ღვთისგან შობილი არ სცოდავს

4 ყოველი ცოდვის ჩამდენი ურჯულოებასაც სჩადის, და ცოდვა ურჯულოებაა. 1იოან.5,17.
5 თქვენ იცით, რომ იგი გამოჩნდა, რათა იტვირთოს ჩვენი ცოდვები, და რომ მასში არ არის ცოდვა. ეს.53,4,9. 1პეტ.2,22.
6 ყოველი, ვინც რჩება მასში, არ სცოდავს. ვერცერთი შემცოდე ვერ იხილავს და ვერ შეიცნობს მას.
7 შვილებო, ნურავინ გაცდუნებთ. სიმართლის მოქმედი მართალია ისევე, როგორც ის არის მართალი. ეზეკ.18,9.
8 ცოდვის ჩამდენი ეშმაკისგან არის, რადგან თავდაპირველად ეშმაკმა შესცოდა. ამისათვის გამოჩნდა ძე ღვთისა, რათა დაერღვია ეშმაკის საქმენი. იოან.8,44.
9 ყოველი, ვინც ღვთისაგან არის შობილი, არ სჩადის ცოდვას, ვინაიდან მისი თესლი იმყოფება მასში, და არ ძალუძს შეცოდება, ვინაიდან ღვთისაგან არის შობილი.
1პეტ.1,23. 1იოან.5,18.
10 ამით შეიცნობიან ღვთის შვილნი და ეშმაკის შვილნი: ყოველი, ვინც კი არ იქმს სიმართლეს, იგი არ არის ღვთისაგან, და ისიც, ვისაც თავისი ძმა არ უყვარს.

### ძმათმოყვარეობა

11 რადგან ეს არის უწყება, რომელიც დასაბამიდან მოისმი-
ნეთ, რათა გვიყვარდეს ერთმანეთი. იოან.13,34;15,12. 1იოან.4,21.
12 ისე კი არა, როგორც კაენს, რომელიც ბოროტისაგან იყო
და მოკლა თავისი ძმა. მერედა რისთვის მოკლა? იმისათვის, რომ
მისი საქმენი ბოროტი იყო, ხოლო მისი ძმისა – მართალი.
დაბ.4,8. მათ.23,35. ებრ.11,4.
13 ნუ გაგიკვირდებათ, ძმანო, თუ სძულხართ წუთისოფელს.
იოან.15,18.
14 ჩვენ ვიცით, რომ სიკვდილიდან სიცოცხლეში გადავედით,
რადგან გვიყვარს ძმები. ვისაც არ უყვარს, სიკვდილში რჩება.
ლევ.19,17. ეფეს.2,5.
15 ყოველი, ვისაც სძულს თავისი ძმა, კაცისმკვლელია. ხოლო
თქვენ იცით, რომ არც ერთ კაცისმკვლელს არა აქვს საუკუნო
სიცოცხლე, რომელიც მასშია.
16 ამით შევიცანით სიყვარული, რომ მან საკუთარი სული
გაწირა ჩვენთვის, და ჩვენც უნდა გავწიროთ სულები ძმათა-
თვის. იოან.15,13. რომ.5,8. ეფეს.5,2.
17 ვისაც ამქვეყნიური ქონება აქვს, ძმას კი გაჭირვებაში
ხედავს და მისგან კეტავს თავის გულს, როგორ დარჩება მასში
ღვთის სიყვარული? 2შჯ.15,18. ლუკ.3,11. იაკ.2,15.

### მცნება სიყვარულზე

18 შვილებო! გვიყვარდეს არა სიტყვებით და არა ენით,
არამედ საქმითა და ჭეშმარიტებით.
19 ამით გავიგებთ, რომ ჭეშმარიტებისაგან ვართ და მის
წინაშე დავიწყნარებთ გულს. იოან.18,37.
20 ვინაიდან, თუ ჩვენი გული გვდებს მსჯავრს, ღმერთი ხომ
ჩვენს გულზე დიდია და ყოველივე უწყის.
21 საყვარელნო! თუ ჩვენი გული არ გვდებს მსჯავრს, კადნი-
ერება გვაქვს უფლის მიმართ. 1იოან.2,28. ებრ.10,22.
22 რასაც კი ვთხოვთ, მივიღებთ მისგან, რადგან ვიცავთ მის
მცნებებს და ვიქმთ მის წინაშე მოსაწონს. მათ.21,22. იოან.15,7. 1იოან.5,14.
23 ხოლო მისი მცნება ის არის, რომ გვწამდეს მისი ძის იესო
ქრისტეს სახელი და გვიყვარდეს ერთმანეთი, როგორც გვამცნო.
იოან.6,29;13,34;17,3.
24 მისი მცნებების დამმარხველი, რჩება მასში, ის კი მასში.
ის რომ ჩვენში რჩება, გავიგებთ სულით, რომელიც მან მოგვცა.
იოან.14,23.

## თ ა ვ ი 4

### სულების სწორი გამოცდა

1 **საყვარელნო!** ნუ ენდობით ყოველ სულს, არამედ გამო-

სცადეთ სულნი, ღვთისაგან არიან თუ არა, რადგან ბევრი ცრუ-
წინასწარმეტყველი გამოვიდა წუთისოფელში. მათ.7,15. გამოცხ.2,2.
2 ასე შეიცანით ღვთის სული: ყოველი სული, რომელიც აღი-
არებს ხორციელად მოსულ იესო ქრისტეს, ღვთისაგან არის;
3 ხოლო ყოველი სული, რომელიც არ აღიარებს იესოს,
ღვთისაგან არ არის, არამედ ეს არის სული ანტიქრისტესი, რომ-
ლის შესახებაც გსმენიათ, რომ მოვა, და ის ახლა უკვე წუთისო-
ფელშია. 1იოან.2,22. 1კორ.12,3.
4 თქვენ ღვთისგან ხართ, შვილნო, და სძლიეთ მათ; რადგან
ის, ვინც თქვენშია, მეტია იმაზე, ვინც წუთისოფელშია.
2ნშტ.32,7.
5 ისინი წუთისოფლისანი არიან, ამიტომაც წუთისოფლისას
ლაპარაკობენ და წუთისოფელიც ყურს უგდებს მათ. იოან.15,19.
6 ჩვენ ღვთისგან ვართ: ვინც იცნობს ღმერთს, ის გვისმენს
ჩვენ, ხოლო ვინც ღვთისგან არ არის, არ გვისმენს ჩვენ. ამით
შევიცნობთ ჭეშმარიტების სულს და ცდომილების სულს.
იოან.8,47.

## სრულყოფილი სიყვარული სდევნის შიშს

7 საყვარელნო! გვიყვარდეს ერთმანეთი, რადგან ღვთისგანაა
სიყვარული. ხოლო ყოველი, ვისაც უყვარს, ღვთისგან არის
შობილი და იცნობს ღმერთს.
8 ვისაც არ უყვარს, მას არ შეუცვნია ღმერთი, ვინაიდან
ღმერთი სიყვარულია.
9 ღვთის სიყვარული იმით გამოგვეცხადა, რომ ღმერთმა
მოავლინა წუთისოფელში თავისი მხოლოდშობილი ძე, რათა
მისით ვიცოცხლოთ. ეს.9,6. იოან.3,16. 2კორ.5,19.
10 ამაშია სიყვარული, რომ ჩვენ კი არ შევიყვარეთ ღმერთი,
არამედ მან შეგვიყვარა და მოავლინა თავისი ძე ჩვენი ცოდვე-
ბის მისატევებლად. 1იოან.2,2. რომ.5,8.
11 საყვარელნო! თუკი ასე შეგვიყვარა ღმერთმა, ჩვენც
გვმართებს ერთმანეთის სიყვარული. მათ.18,33. იოან.15,12.
12 ღმერთი არასოდეს არავის უხილავს. თუ ჩვენ ერთმანეთი
გვიყვარს, ღმერთი ჩვენში რჩება და მისი სრულყოფილი სიყვა-
რული ჩვენშია. გამოს.33,20. იოან.1,18. 1ტიმ.6,16.
13 ჩვენ რომ მასში ვრჩებით და ის – ჩვენში, იმით ვგებუ-
ლობთ, რომ მან თავისი სულისგან მოგვცა. 1იოან.3.24.
14 ჩვენ ვიხილეთ და ვამოწმებთ, რომ მამამ მოავლინა ძე
წუთისოფლის მაცხოვრად.
15 ვინც აღიარებს, რომ იესო არის ძე ღვთისა, ღმერთი მასში
რჩება, ის კი – ღმერთში. 1იოან.5.5. რომ.10,9.
16 ჩვენ ვცანით და ვიწამეთ სიყვარული, რომელიც ჩვენდამი
აქვს ღმერთს. ღმერთი სიყვარულია, ხოლო სიყვარულში დარ-
ჩენილი ღმერთში რჩება, ხოლო ღმერთი – მასში. 1იოან.3,24.

17 სიყვარულმა ჩვენში მიაღწია ისეთ სრულყოფას, რომ ჩვენ
სითამამე გვაქვს განკითხვის დღეს, რადგან როგორიც ისაა,
ჩვენც ისეთივე ვართ ამ წუთისოფელში.
18 სიყვარულში არ არის შიში, ხოლო სრულყოფილი სიყვა-
რული სდევნის შიშს, ვინაიდან შიშში ტანჯვაა, ხოლო მშიშარა
არ არის სრულყოფილი სიყვარულში.
19 ჩვენ გვიყვარს იმიტომ, რომ პირველად მან შეგვიყვარა.
20 თუ ვინმე ამბობს, ღმერთი მიყვარსო, თავისი ძმა კი ეჯავ-
რება, იგი ცრუა, ვინაიდან ვისაც არ უყვარს თავისი ძმა, რომე-
ლსაც ხედავს, როგორღა ეყვარება ღმერთი, რომელსაც ვერ
ხედავს? 1იოან.2,4;3,1.7
21 და ასეთი მცნება გვაქვს მისგან, რომ ღვთის მოყვარულს
თავისი ძმაც უნდა უყვარდეს. მათ.22,37,39. იოან.13,34. 1იოან.3,11.

## თ ა ვ ი 5

### წუთისოფლის მძლეველი ჩვენი რწმენაა

1 **ყოველი**, ვისაც სწამს, რომ იესო ქრისტეა, ღვთისაგან არის
შობილი, და ყოველი, ვისაც მშობელი უყვარს, მისგან შობილიც
უყვარს. 1იოან.4,15.
2 ღვთის შვილნი რომ გვიყვარს, მაშინ ვგებულობთ, როდე-
საც გვიყვარს ღმერთი და ვიცავთ მის მცნებებს.
3 ვინაიდან ღვთის სიყვარული ისაა, რომ ვიცავდეთ მის
მცნებებს. ხოლო მისი მცნებები მძიმე როდია. მათ.11,30.
4 ვინაიდან, ყოველი ღვთისგან შობილი სძლევს წუთისო-
ფელს. ეს არის ძლევა, წუთისოფლის მძლეველი – ჩვენი რწმენა.
იოან.16,33. 1კორ.15,57.
5 ვინ არის წუთისოფლის მძლეველი, თუ არა ის, ვისაც
სწამს, რომ იესო არის ძე ღვთისა? 1იოან.4,4.
6 ეს არის იესო ქრისტე, რომელიც მოვიდა წყლითა და
სისხლით. მარტო წყლით კი არა, არამედ წყლითა და სისხლით.
სული მოწმობს, ვინაიდან სული ჭეშმარიტებაა. იოან.19,34.

### ღმერთმა დაამოწმა თავის ძეზე

7 რადგან სამნი მოწმობენ ცაზე: მამა, სიტყვა და სული-
წმიდა, და ეს სამი ერთია. მათ.3,16-17;28,19.
8 სამნი მოწმობენ დედამიწაზე: სული, წყალი და სისხლი,
და ეს სამი ერთია. იოან.1,33.
9 თუ ვღებულობთ კაცთა მოწმობას, ღვთის მოწმობა
უმეტესია, ვინაიდან ეს არის ღვთის მოწმობა, რომლითაც დაა-
მოწმა თავის ძეზე. მათ.3,17. იოან.8,18.
10 ღვთის ძის მორწმუნეს თავის თავშივე აქვს მოწმობა;
ვისაც ღმერთი არ სწამს, ცრუდ სახავს მას, ვინაიდან არა სწამს
მოწმობა, რომლითაც ღმერთმა დაამოწმა თავის თავზე. იოან.3,33.

11 ეს არის მოწმობა, რომ ღმერთმა მოგვანიჭა საუკუნო
სიცოცხლე და ეს სიცოცხლე მის ძეშია.
12 ვისაც ძე ჰყავს, აქვს სიცოცხლე. ვისაც ძე ღვთისა არა
ჰყავს, სიცოცხლე არა აქვს. იოან.3,37,

## როცა ვთხოვთ რამეს მისი ნებით, გვისმენს

13 ეს მოგწერეთ თქვენ, ღვთის ძის სახელის მორწმუნენო,
რათა იცოდეთ, რომ გაქვთ საუკუნო სიცოცხლე. იოან.20,31.
14 და აჰა, რა სითამამე გვაქვს მის მიმართ, რომ, როცა
რამეს ვთხოვთ მისი ნებისამებრ, იგი გვისმენს.
იერ.29,12-13. 1იოან.3,22.
15 ხოლო როცა ვიცით, რომ იგი გვისმენს, რასაც კი ვთხოვთ,
ისიც ვიცით, რომ გვაქვს, რაც მისგან ვითხოვეთ.
16 თუ ვინმე ხედავს, რომ მისი ძმა სცოდავს არა მომა-
კვდინებელი ცოდვით, ილოცოს და იგი მისცემს სიცოცხლეს
არამომაკვდინებელი ცოდვით შემცოდეს. არის მომაკვდინებელი
ცოდვა, მასზე არ ვამბობ ილოცოს-მეთქი.
რიცხ.15,30. 1მფ.2,25. იერ.7,16;15,1. მათ.12,31. ლუკ.12,10.
17 ყოველგვარი უსამართლობა ცოდვაა, მაგრამ არის არამომა-
კვდინებელი ცოდვა. 1იოან.3,4.

## ჩვენ ვიცით, რომ ღვთისაგან

18 ვიცით, რომ ღვთის მიერ შობილთაგან არავინ სცოდავს;
ხოლო ღვთის მიერ შობილი თავს იცავს და ბოროტება ვერ
ეკარება. 1იოან.3,9.
19 ვიცით, რომ ღვთისაგან ვართ და მთელი წუთისოფელი
ბოროტებაში ძევს.
20 ისიც ვიცით, რომ მოვიდა ძე ღვთისა და მოგვცა გონება,
რათა შევიცნოთ ჭეშმარიტი და ვიყოთ მის ჭეშმარიტ ძეში,
იესო ქრისტეში: ეს არის ჭეშმარიტი ღმერთი და საუკუნო
სიცოცხლე.
21 შვილებო! დაიცავით თქვენი თავი კერპთაგან. ამინ!

# ი ო ა ნ ე მ ო ც ი ქ უ ლ ი ს
# მ ე ო რ ე წ ე რ ი ლ ი

## მოკითხვა რჩეულ ქალბატონს

1 **უხუცესი** – რჩეულ ქალბატონს და მის შვილებს, რომელნიც მიყვარს ჭეშმარიტებით, და არა მარტო მე, არამედ ყველას, ვისაც კი შეუცვნია ჭეშმარიტება,
2 ჭეშმარიტებისათვის, რომელიც მკვიდრობს ჩვენში და უკუნისამდე იქნება ჩვენთან. იოან.14,17.
3 იყოს თქვენთან მადლი, წყალობა და მშვიდობა მამა ღმერთისაგან და მამის ძის, უფალ იესო ქრისტესგან, ჭეშმარიტებითა და სიყვარულით.
4 ძალიან გავიხარე, რომ ვპოვე შენს შვილებში ჭეშმარიტებით მავალნი, როგორც მამისაგან მივიღეთ მცნება.
5 ახლა კი გთხოვ, ქალბატონო, არა როგორც ახალ მცნებას გწერდე, არამედ იმას, რაც გვაქვს დასაბამიდან, რათა გვიყვარდეს ერთმანეთი. იოან.13,34. 1იოან.3,11.
6 სიყვარული კი ისაა, რომ ვიქცეოდეთ მის მცნებათა მიხედვით. ეს ის მცნებაა, რომელიც ისმინეთ დასაბამიდან, რათა მისებრ ვიდოდეთ. იოან.14,15. 1იოან.2,5.

## მაცდურებს ნუ მიიღებთ სახლში

7 რადგან წუთისოფელში შემოვიდა მრავალი მაცდური. რომელნიც არ აღიარებენ ხორციელად მოსულ იესო ქრისტეს. ეს არის მაცდური და ანტიქრისტე. 1იოან.4,1.
8 თავს გაუფრთხილდით, რომ არ დაკარგოთ ის, რისთვისაც ვიღწვოდით, არამედ მივიღოთ სრული საზღაური.
9 ყოველს, ვინც შორდება და არ მკვიდრობს ქრისტეს მოძღვრებაში, არა ჰყავს ღმერთი. ქრისტეს მოძღვრებაში მყოფს მამაც ჰყავს და ძეც.
10 თუ ვინმე მოდის თქვენთან და არ მოაქვს ეს მოძღვრება, ნუ მიიღებთ სახლში და ნურც მოიკითხავთ მას.
რომ.16,17. 1კორ.5,11. ტიტ.3,10.
11 რადგან ვინც მას მოიკითხავს, მის ბოროტ საქმეთა მოზიარეა.
12 ბევრი რამ მაქვს თქვენთან მოსაწერი, მაგრამ არა მსურს ქაღალდითა და მელნით, რადგან ვიმედოვნებ თქვენთან მოსვლას და პირისპირ ლაპარაკს, რათა სრული იყოს ჩვენი სიხარული.
1იოან.1,4.
13 მოგიკითხავენ შენი რჩეული დისწულები. ამინ.

# იოანე მოციქულის მესამე წერილი

## შექება მოგზაური მუშების მიღებაზე

1 **უხუცესი** – საყვარელ გაიოზს, რომელიც მიყვარს ჭეშმა-
რიტებით.
2 საყვარელო! ვლოცულობ, რომ კეთილი გზით გევლოს და
ჯანმრთელად იყო, როგორც შენი სული დადის კეთილად.
3 ვინაიდან ძალიან გავიხარე, როცა მოვიდნენ ძმები და დაა-
მოწმეს შენი ჭეშმარიტება, თუ როგორ დადიხარ ჭეშმარი-
ტებით.
4 არ არის ჩემთვის იმაზე მეტი სიხარული, ვიდრე იმის
მოსმენა, რომ ჩემი შვილები ჭეშმარიტებით დადიან. 1კორ.4,15.
5 საყვარელო! ერთგულად აკეთებ ყოველივეს, რასაც იქმ
ძმებისათვის და უცხოთათვის,
6 რომელთაც დაამოწმეს შენი სიყვარული ეკლესიის წინაშე.
კარგს იზამ, თუ ღვთის წინაშე ღირსეულად გამოისტუმრებ.
7 ვინაიდან მისი სახელის გულისათვის წავიდნენ და არა-
ფერი აუღიათ წარმართთაგან.
8 ამიტომ გვმართებს ასეთების მიღება, რათა ჭეშმარიტების
თანამშრომელნი გავხდეთ. მათ.10,40.

## გაფრთხილება დიოტრეფეს

9 მე მივწერე ეკლესიას, მაგრამ მათთან პირველობის
მოყვარე დიოტრეფე არ გვღებულობს ჩვენ.
10 ამიტომ, თუ მივალ, შევახსენებ თავის საქმეებს, რასაც ის
აკეთებს, ბოროტ ხმებს რომ გვიყრის. და თითქოს ეს არ კმა-
როდეს, ძმებსაც არ ღებულობს და მსურველებსაც უკრძალავს
და სდევნის ეკლესიიდან.
11 საყვარელო! ნუ ბაძავ ბოროტს, არამედ კეთილს მიბაძე.
კეთილის მოქმედი ღვთისაგან არის, ბოროტის მოქმედს კი
ღმერთი არ უხილავს. 1იოან.2,29.
12 დიმიტრის შესახებ დაამოწმა ყველამ და თვით ჭეშმარიტე-
ბამაც. ჩვენც ვამოწმებთ და თავადაც იცი, რომ ჩვენი მოწმობა
ჭეშმარიტია.
13 ბევრი რამ მქონდა შენთვის მოსაწერი, მაგრამ არა მსურს
მელნითა და კალმით მოგწერო.
14 ვიმედოვნებ, რომ მალე გნახავ და პირისპირ ვისაუბრებთ.
15 მშვიდობა შენდა! მოკითხვას გითვლიან მეგობრები. მოი-
კითხე მეგობრები სახელდებით.

# იუდა მოციქულის წერილი

## მისალმება

1 **იუდა**, იესო ქრისტეს მონა და იაკობის ძმა – მოწოდე-
ბულთ, რომელნიც შეიყვარა მამა ღმერთმა და დაცულნი არიან
იესო ქრისტესათვის. ლუკ.6,16. იოან.14,22;17.11.
2 გაგიმრავლდეთ წყალობა, მშვიდობა და სიყვარული.

## გაფრთხილება უწმიდური მოძღვრების წინააღმდეგ

3 საყვარელნო! ძალიან მოწადინებული ვიყავი მომეწერა
თქვენთვის ჩვენს საერთო ხსნაზე. საჭიროდ ჩავთვალე, მომეწერა
თქვენთვის შეგონება, რომ იღწვოდეთ რწმენისათვის, რომელიც
ერთხელ წმიდებს გადაეცა. ფილ.1,27.
4 ვინაიდან შემოიპარნენ ზოგიერთი ადამიანები, რომელთაც
ადრიდანვე ეწერათ ეს მსჯავრდება, უღვთონი, რომელთაც ჩვენი
ღვთის მადლი გარყვნილებად აქციეს და უარყოფენ ერთადერთ
მბრძანებელსა და ჩვენს უფალ იესო ქრისტეს.
მარ.16,16. იოან.3,18.
5 მინდა შეგახსენოთ, უკვე ყველაფრის მცოდნეთ, რომ
უფალმა იხსნა ხალხი ეგვიპტის ქვეყნიდან და შემდეგ დაღუპა
ურწმუნონი. გამოს.12,37;14,13. რიცხ.14,29.
6 ხოლო ანგელოზნი, რომელთაც არ დაიცვეს თავიანთი ღირ-
სება, არამედ მიატოვეს თავიანთი სავანე, საუკუნო ბორკილებისა
და წყვდიადის ქვეშ შემოინახა, რათა დიად დღეს იქნან
განკითხულნი. იობ.4,18. იოან.8,44. 2პეტ.2,4.
7 როგორც სოდომი და გომორი და მოსაზღვრე ქალაქები,
მათ მსგავსად რომ მეძაობდნენ და აედევნენ უცხო ხორცს, საუ-
კუნო ცეცხლით დასჯის მაგალითებად არიან დადგენილი,
დაბ.19,24. ლუკ.17,29. 2პეტ.2,6.
8 ასევე დაემართებათ ამ მეოცნებეთაც, რომელნიც ბილწავენ
ხორცს, უარყოფენ უფლებათ და გმობენ დიდებათ.
9 მიქაელ მთავარანგელოზმა ეშმაკთან პაექრობისას, როცა
ედავებოდა მას მოსეს სხეულის გამო, ვერ გაბედა გმობის
მსჯავრი წარმოეთქვა, არამედ თქვა: „შეგრისხოს უფალმა!“
2შჯ.34,6. ზაქ.3,2.
10 ესენი კი გმობენ იმას, რაც არ იციან, ხოლო რაც ბუნე-
ბრივად იციან, როგორც უგუნურმა პირუტყვებმა, იმით
იხრწნიან თავს. 2პეტ.2,12.
11 ვაი მათ, რადგან კაენის გზით მიდიან. საზღაურისათვის
აჰყვნენ ბალამის ცდომილებას და ჯიუტობით იღუპებიან,
როგორც კორახი. დაბ.4,8. რიცხ.22,23;31,16. 2პეტ.2,15.

12 ისინი ლაქებად არიან თქვენს სიყვარულის სერობებზე.
უშიშრად ნადიმობენ თქვენთან და მასპინძლობენ თავიანთ თავს.
ქარისგან მიმოფანტული უწყლო ღრუბლები არიან, შემოდგომის
უნაყოფო ხენი – ორგზის მომკვდარნი და ძირფესვიანად აღმო-
ფხვრილნი, იგ.25,14. 2პეტ.2,17.
13 მძვინვარე ტალღები ზღვისა, თავიანთი სირცხვილით აქა-
ფებულნი, ცთომილი ვარსკვლავნი, რომელთათვისაც სიბნელის
წყვდიადია შენახული საუკუნოდ.
14 ენოქმაც, ადამის შემდეგ მეშვიდემ, იწინასწარმეტყველა
მათზე და თქვა: „აჰა, მოდის უფალი თავის ათეულ ათასობით
წმიდასთან ერთად.“ დან.7,10. მათ.25,31. გამოცხ.1,7.
15 რათა ყველა განიკითხოს და ამხილოს უღვთოთა ყოველ-
გვარი საქმე, რაც მათ უღვთობით ჩაუდენიათ, და ყველა
სასტიკი სიტყვა, მის მიმართ რომ უთქვამთ იმ უღვთო
ცოდვილთ. მათ.12,36.
16 ისინი მდრტვინავნი არიან, უკმაყოფილონი, თავიანთი
გულისთქმებით მავალნი, რომელთა ბაგენი მაღალფარდოვან
სიტყვებს წარმოთქვამენ, ანგარების გამო პირფერობენ.
ფსალ.16,10. 1ტიმ.6,5.

## უშველეთ განსაცდელში მყოფთ

17 თქვენ კი, საყვარელნო, გახსოვდეთ ჩვენი უფლის იესო
ქრისტეს მოციქულთა მიერ წინასწართქმული.
18 ისინი გეუბნებოდნენ თქვენ, რომ უკანასკნელ ჟამს მოვლენ
მკიცხავნი, თავიანთი უღვთო გულისთქმებით მავალნი.
2პეტ.3,3. 1ტიმ.4,1.
19 ესენი არიან განრიდებულნი, მშვინვიერნი, სულის არა-
მქონენი. 1კორ.2,14. ებრ.10,25
20 ხოლო თქვენ, საყვარელნო, აღაშენეთ თქვენი თავი
უწმიდეს რწმენაზე, ილოცეთ სულიწმიდით, კოლ.2,7.
21 დაიცავით თქვენი თავი ღვთის სიყვარულში და დაელოდეთ
ჩვენი უფლისაგან, იესო ქრისტესაგან წყალობას საუკუნო სიცო-
ცხლისათვის.
22 ერთნი – დაეჭვებულნი შეიწყალეთ.
23 სხვანი ცეცხლიდან გამოტაცებით იხსენით, სხვანი შიშით
ამხილეთ და ხორცისგან გაბინძურებული პერანგიც კი შეიზი-
ზღეთ. ამოს.4,11. ეფეს.4,22.
24 ხოლო ვისაც ძალუძს დაგიცვათ დაცემისაგან და უბიწონი
დაგაყენოთ სიხარულში თავისი დიდების წინაშე,
25 ერთადერთ ღმერთს, ჩვენს მაცხოვარს ჩვენი უფლით იესო
ქრისტეთი დიდება, სიდიადე, ძალა და ხელმწიფება ყოველთა
საუკუნეთა უწინარეს, აწ და ყოველთა საუკუნეთა მიმართ. ამინ.




# პავლე მოციქულის წერილი რომაელთა მიმართ

## თავი 1

### მოკითხვა რომაელებს

1 **პავლე**, იესო ქრისტეს მონა, მოწოდებული მოციქული,
ამორჩეული ღვთის სახარებისათვის, საქ.9,15.
2 რომელიც წინასწარ აღთქმული ჰქონდა თავის წინასწარ-
მეტყველთა მიერ წმიდა წერილებში
ეს.52,7. ნაუმ.1,15. ლუკ.1,70. იოან.1,45.
3 თავის ძეზე, რომელიც დავითის თესლისგან იშვა ხორციე-
ლად, მათ.1,1. ლუკ.2,4.
4 განწესებულზე ღვთის ძედ ძალაში სიწმიდის სულით,
მკვდრეთით აღდგომისათვის, ჩვენს უფალ იესო ქრისტეზე,
2მფ.7,12.
5 რომლის მეოხებითაც მივიღეთ მადლი და მოციქულობა,
რათა მისი სახელით დავუმორჩილოთ სარწმუნოებას ყველა
ხალხი, საქ.2,22. 2კორ.10,5.
6 რომელთა შორის ხართ თქვენც, იესო ქრისტეს მიერ
წოდებულნი;
7 ყველას, ვინც რომში იმყოფებით, ღვთის საყვარლებს,
მოწოდებულ წმიდებს: მადლი თქვენ და მშვიდობა ჩვენი მამა
ღმერთისაგან და უფალ იესო ქრისტესაგან. 1კორ.1,2. ეფეს.1,1.

## სურვილი რომში მისვლისა

8 პირველად ჩემს ღმერთს ვმადლობ იესო ქრისტეს მეოხე-
ბით ყველა თქვენგანისათვის, რადგან თქვენი რწმენა იხარება
მთელ წუთისოფელში.
9 ჩემი მოწმეა ღმერთი, რომელსაც ჩემი სულით ვემსახუ-
რები მისი ძის სახარებით, რომ განუწყვეტლივ გიხსენებთ
თქვენ. იოან.4.23. საქ.24.14.
10 მუდამ ვევედრები ჩემს ლოცვებში, რომ ოდესმე გავბე-
დნიერდე ღვთის ნებით თქვენთან მოსვლით,
11 ვინაიდან ძალიან მსურს თქვენი ნახვა, რათა გიწილადოთ
სულიერი ნიჭი თქვენს განსამტკიცებლად. რომ.15.29. 1თეს.3.10.
12 ესე იგი, თქვენთან ერთად ვინუგეშო ერთიანი რწმენით,
რომელიც თქვენიც არის და ჩემიც.
13 მინდა იცოდეთ ძმებო, რომ მრავალჯერ განმიზრახავს
თქვენთან მოსვლა, – მაგრამ აქამდე ვბრკოლდებოდი, – რათა
თქვენშიც მქონოდა რაიმე ნაყოფი, როგორც დანარჩენ წარ-
მართებში.
14 ბერძენთა და ბარბაროსთა, ბრძენთა და უგუნურთა მოვალე
ვარ. საქ.9,15. 1კორ 9.16.
15 ამიტომ, რაც მე მეხება, მზად ვარ გახაროთ თქვენც,
რომში მყოფთ.

## სახარება არის ძალა ღვთისა

16 ვინაიდან მე არ მრცხვენია სახარებისა, რადგან ღვთის
ძალაა იგი ყოველი მორწმუნის სახსნელად ჯერ იუდეველისა და
მერე წარმართისაც. მარ.8,38. 1კორ.1.24:15.2. 2ტიმ.1.8.
17 მასში ცხადდება ღვთის სიმართლე რწმენიდან რწმენაში,
როგორც წერია: „მართალი იცოცხლებს რწმენით.“ ამბ.2.4. რომ.3.21.

## ღვთის რისხვა უწმიდურ ადამიანებზე

18 ვინაიდან ცხადდება ზეციდან ღვთის რისხვა ადამიანთა
ყოველგვარ უღმერთობასა და უსამართლობაზე, უსამართლობით
რომ აბრკოლებენ ჭეშმარიტებას.
19 იმიტომ, რომ ცხადია მათთვის, რაც ღმერთზე შეიძლება
იცოდნენ, ვინაიდან ღმერთმა განუცხადა მათ.
20 ვინაიდან მისი უხილავი, მისი მარადიული ძალა და ღვთა-
ება წუთისოფლის დასაბამიდან ქმნილებათა ხილვით შეიცნობა.
ასე, რომ მათ პატიება არა აქვთ. ფსალ.18.2.
21 რადგან შეიცნეს ღმერთი და არ ადიდეს, როგორც
ღმერთი, არც მადლობდნენ, არამედ ამაო გახდა მათი გონიერება
და დაუბნელდათ უმეცარი გული.
2შჯ.28,29. იობ.5.14. ეს.59.10. ეფეს.4.18.
22 თავიანთ თავს ბრძენთ უწოდებენ და გამოსულელდნენ.

23 და უხრწნადი ღვთის დიდება გაცვალეს ხრწნადი ადამია-
ნის, ფრინველთა, ოთხფეხთა და ქვეწარმავალთა ხატების
მსგავსებაში. გამოს.32,4. იერ.2.27.
24 ამიტომ გადასცა ისინი ღმერთმა უწმიდურებას მათი
გულისთქმებით. რათა თავად შეებილწათ თავიანთი სხეულები.
25 რომელთაც ღვთის ჭეშმარიტება შეცვალეს სიცრუით,
თაყვანს სცემდნენ და ემსახურებოდნენ ქმნილებას, ნაცვლად
შემოქმედისა, რომელიც კურთხეულია უკუნისამდე. ამინ.
26 ამიტომ გადასცა ისინი ღმერთმა სამარცხვინო ვნებებს,
რადგან მათმა ქალებმაც კი ბუნებრივი წესი შეცვალეს ბუნების
საწინააღმდეგოთი. ლევ.18,23;20,16.
27 ასევე მამაკაცებმაც მიატოვეს ქალის ბუნებრივი წესი და
გახურდნენ ავხორცობით ერთიმეორის მიმართ. მამაკაცი მამა-
კაცთან სჩადიოდა სამარცხვინოს, და მიიღეს საკადრისი
საზღაური თავიანთი ცდუნებისათვის.
28 და რაკი არ ცდილობდნენ ცოდნით ჰყოლოდათ ღმერთი,
ღმერთმა ისინი გადასცა უკუღმართ გონებას დაუწესებლის
საკეთებლად. ფსალ.80,13. იერ.7,15. ოსე.9,10. 2თეს.2,11.
29 აღვსილნი არიან ყოველგვარი უსამართლობით, ბოროტებით,
ანგარებითა და სიავით, სავსენი შურით, მკვლელობით, შუღლით,
ვერაგობით, უზნეობითა და მაბეზღრობით.
30 ცილისმწამებელნი, ღვთის მოძულენი, შეურაცხმყოფელნი,
ამპარტავანნი, მკვეხარნი, ბოროტგამზრახველნი, მშობლების
ურჩნი,
31 უგუნურნი, ვერაგნი, მიუნდობელნი, უყვარულნი და
ულმობელნი.
32 იციან მათ ღვთის სამართალი, რომ ამის მოქმედნი
სიკვდილს იმსახურებენ, მაგრამ არა მარტო აკეთებენ ამას,
არამედ გამკეთებლებსაც კვერს უკრავენ.

## თ ა ვ ი 2

### ღმერთთან არ არის მიკერძოება

1 **ამიტომ** თავს ვერ გაიმართლებ შენ, ადამიანო, ყოვლის
განმკითხველო, რადგან რის გამოც სხვას განიკითხავ, შენს თავს
სდებ მსჯავრს, ვინაიდან სხვისა განმკითხველი იმასვე სჩადიხარ.
2მეფ.12,5. მათ.7,1. ლუკ.6,37. 1კორ.4,5.
2 ჩვენ კი ვიცით, რომ ჭეშმარიტების მიხედვით არის ღვთის
სამსჯავრო ამის ჩამდენთათვის.
3 შენ კი, ადამიანო, რომელიც განიკითხავ ამის ჩამდენთ და
თვითონ იმასვე აკეთებ, ნუთუ გგონია თავი დააღწიო ღვთის
სამსჯავროს?
4 თუ უგულებელყოფ მისი სახიერების, თავშეკავებისა და

სულგრძელობის სიმდიდრეს და ვერ შეგიგნია, რომ ღვთის სახიერებას მონანიებისკენ მიჰყავხარ? ეს.30,18. იერ.3,12. 2პეტ.3,15.
5 ხოლო შენი სიჯიუტით და მოუნანიებელი გულით შენ თვითონვე იხვეჭ რისხვას ღვთის რისხვის, და მისი მართლმსაჯულების გამოცხადების დღეს, იაკ.5,3.
6 რომელიც ყოველს თავისი საქმეების მიხედვით მიუზღავს:
იგ.24,12. მათ.16,27.
7 მათ, ვინც კეთილი საქმის გამუდმებული კეთებით ეძებს დიდებას, პატივსა და უხრწნელობას – საუკუნო სიცოცხლეს;
მათ.25,46.
8 ხოლო მათ, ვინც ჯიუტობს და ჭეშმარიტებას კი არ ემორჩილება, არამედ უსამართლობას – რისხვასა და გულისწყრომას.
იერ.23,19. ებრ.10,27.
9 ჭირი და შევიწროება ყოველი ადამიანის სულზე, ვინც ბოროტს სჩადის – იუდეველს ჯერ, და ბერძენსაც.
10 ხოლო დიდება, პატივი და მშვიდობა ყოველს, სიკეთის ჩამდენს – იუდეველს ჯერ, და ბერძენსაც.
11 რადგან ღმერთთან არ არსებობს მიკერძოება.
2შჯ.10,17. 2ნშტ.19,7
12 ისინი, ვინც რჯულის გარეშე შესცოდეს, რჯულის გარეშე დაიღუპებიან. ხოლო ისინი, ვინც რჯულით შესცოდეს, რჯულით განიკითხებიან. ლუკ.12,47.
13 იმიტომ, რომ რჯულის მსმენელნი კი არ არიან მართალნი ღმერთთან, არამედ რჯულის შემსრულებელნი გამართლდებიან,
მათ.7,21. იაკ.1,22.
14 ვინაიდან, როცა წარმართნი, რომელთაც რჯული არ გააჩნიათ, ბუნებით რჯულისმიერს აკეთებენ, თუმცა რჯული არა აქვთ, თავიანთი თავის რჯული არიან.
15 ისინი აჩვენებენ, რომ რჯულის საქმე გულებში უწერიათ, რასაც მოწმობს მათი სინდისი და აზრები, ხან ბრალს რომ სდებენ ერთიმეორეს და ხან ამართლებენ, –
16 იმ დღეს, როცა ჩემი სახარების მიხედვით, ღმერთი განიკითხავს ადამიანთა დაფარულ ფიქრებს იესო ქრისტეთი.
ეკლ.12,14. მათ.25,31. იოან.5,22. საქ.10,42. 1კორ.4,5.

## იუდეველები დანაშაულით სახელს უტეხენ ღმერთს

17 აჰა, შენ გქვია იუდეველი და დანდობილი ხარ რჯულზე და იკვეხნი ღმერთით, მიქ.3,11.
18 იცი მისი ნება, არჩევ უკეთესს, ვინაიდან რჯულიდან გისწავლია.
19 და დარწმუნებული ხარ, რომ ბრმების მეგზური და ნათელი ხარ ბნელში მყოფთათვის. ეს.42,19. მათ.15.14.
20 უგუნურთა დამრიგებელი და ჩვილთა მოძღვარი, და გაქვს ცოდნისა და ჭეშმარიტების სახება რჯულში.

21 როგორაა, სხვებს რომასწავლი და საკუთარ თავს კი არ
ასწავლი! ფსალ.49.16.21.
22 ჰქადაგებ: არ მოიპაროო. და იპარავ! ამბობ: არ იმრუშოო,
და მრუშობ! კერპები გეზიზღება და მაინც მკრეხელობ!
23 რჯულით იკვეხნი და რჯულის დარღვევით ღმერთს
შეურაცხყოფ.
24 რადგან თქვენი გულისათვის, როგორც წერია, ღვთის
სახელი იგმობა წარმართებში. ეს.52,5. ეზეკ.36,20.
25 ვინაიდან წინადაცვეთა სასარგებლოა, თუ რჯულს აღასრუ-
ლებ; ხოლო თუ რჯულის დამრღვევი ხარ, შენი წინადაცვეთა
წინადაუცვეთლობად იქცა. ლევ.26,41. იერ.4.4. 1კორ.7.19. გალ.6.15.
26 მაშ, თუ წინადაუცვეთელი იცავს რჯულის წესებს, განა
მისი წინადაუცვეთლობა წინადაცვეთად არ ჩაითვლება? საქ.10.35.
27 ბუნებით წინადაუცვეთელი, მაგრამ რჯულის დამცველი,
განგიკითხავს შენ, შენი წერილითა და წინადაცვეთით რჯულის
დამრღვევს. მათ.12.41.
28 ვინაიდან იუდეველი ის კი არ არის, ვინც გარეგნულადაა
ასე, და არც წინადაცვეთილობაა ის, რაც გარეგნულადაა
ხორცზე. რომ.9,6-8.
29 არამედ იუდეველია ის, ვინც დაფარულად არის, და წინა-
დაცვეთილობაა ის, რაც გულით არის, სულში და არა ასოში,
ვისი ქებაც კაცთაგან კი არა, ღვთისგანაა.
2შჯ.30.6. რომ.4.12. კოლ.2,11.

## თ ა ვ ი 3

### იუდეველთა უპირატესობა

1 **აბა**, რა არის იუდეველის უპირატესობა ან წინადაცვეთი-
ლობის სარგებლობა?
2 დიდია უპირატესობა ყოველნაირად, პირველ ყოვლისა: მათ
აქვთ მინდობილი ღვთის სიტყვები. 2შჯ.4.8. ფსალ.147.8. რომ.9,4.
3 თორემ რაა? თუ ზოგიერთებს არ სწამდა, განა მათი
ურწმუნოება გააბათილებს ღვთის სარწმუნოებას?
რიცხ.23,19. 2ტიმ.2,13.
4 არამც და არამც! ღმერთია ჭეშმარიტი და ყოველი ადამი-
ანი – ცრუ, როგორც სწერია: „რათა გამართლდე შენს სიტყვე-
ბში, გაიმარჯვო შენი განკითხვისას." ფსალ.50,6:115.2. იოან.3.33.
5 ხოლო თუ ჩვენი უსამართლობა გამოაჩენს ღვთის სიმარ-
თლეს, რაღა გვეთქმის? განა უსამართლოა ღმერთი, რომელიც
მოავლენს რისხვას? ვლაპარაკობ ადამიანურად.
6 არამც და არამც! სხვაგვარად, როგორღა განიკითხოს
ღმერთმა წუთისოფელი? დაბ.18.25. იობ.8.3.

7 ვინაიდან, თუ ჩემი სიცრუით გამრავლდა მის სადიდებლად
ღვთის ჭეშმარიტება, რაღად განვიკითხო როგორც ცოდვილი?
8 მაშ, ხომ არ ვაკეთოთ ბოროტი, რათა კეთილი გამოვიდეს?
როგორც ზოგიერთები ავსიტყვაობენ ჩვენზე და ამბობენ,
თითქოს ასე ვასწავლიდეთ? სამართლიანია განკითხვა ასეთებზე.
რომ.6,5.
9 მაშ, რა? გვაქვს განა უპირატესობა? არავითარი, რადგან
უკვე განვსაჯეთ, რომ იუდეველებიც და ბერძნებიც ცოდვის
ქვეშ არიან. გალ.3,22.

## არავინაა მართალი

10 როგორც წერია: „არავინ არის მართალი. ფსალ.13,1-3;52,4.
11 არავინ არის გონიერი, არავინ ეძებს ღმერთს. დაბ.8.21.
12 ყველანი გზასასცდნენ, აღარავინ გამოდგება. არ არის
სიკეთის მქნელი, არ არის არავინ. ფსალ.13,1-3.
13 მათი ხორხი ღია სამარეა. ენებით ცრუობენ. მათ ბაგეებზე
ასპიტის გესლია. ფსალ.5,10;139,3.
14 მათი პირი წყევლით და გესლით არის სავსე. ფსალ.9,28.
15 მათი ფეხები სწრაფია სისხლის დასაღვრელად.
იგ.1,16. ეს.59.7-8.
16 ნგრევა და უბედურებაა მათ გზებზე
17 და მშვიდობის გზა არ იციან.
18 ღვთის შიში არ არის მათ თვალწინ.“ ფსალ.35,2.
19 ხოლო ჩვენ ვიცით, რომ, რასაც რჯული ამბობს, რჯულის
ქვეშ მყოფთათვის ამბობს, რათა დაიხშოს ყოველი ბაგე და
მთელი წუთისოფელი ბრალდებული გახდეს ღვთის წინაშე.
ფსალ.106,42;142,2. ეზეკ.16,62.
20 ამიტომ, რომ რჯულის საქმეებით ვერავითარი ხორციელი
ვერ გამართლდება მის წინაშე, ვინაიდან რჯულით შეიცნობა
ცოდვა. რომ.7,7. გალ.2,16.

## იუდეველთა და წარმართთა გამართლება

21 ხოლო ახლა, რჯულისგან დამოუკიდებლად გამოჩნდა
ღვთის სიმართლე, რომელსაც მოწმობენ რჯული და წინასწარ-
მეტყველნი. დაბ.15,6. ეს.28,16. ამბ.2,4.
22 ღვთის სიმართლე კი – იესო ქრისტეს რწმენით ყველა
მორწმუნესადმი, ვინაიდან არ არის განსხვავება, გალ.3,28.
23 ვინაიდან ყველამ შესცოდა და მოკლებულნი არიან ღვთის
დიდებას. რომ.3,10;5,12.
24 და უსასყიდლოდ მართლდებიან მისი მადლით, ქრისტე
იესოში გამოსყიდვით, ეს.55,1. რომ.8,32.
25 რომელიც წინდაწინ დააყენა ღმერთმა შენდობის მსხვერ-
პლად რწმენის მეშვეობით, მისსავე სისხლში, რათა უწინ

ჩადენილ ცოდვათა მიტევების მეოხებით გამოჩენილიყო მისი
სიმართლე, ღვთის სულგრძელობაში. საქ.13,38. 2კორ.5,19.
26 რომ ამჟამად გამომზეურებულიყო მისი სიმართლე, რათა
იგი იყოს მართალი და იესოს მორწმუნეთა გამმართლებელი.
27 სადღაა დასაკვეხნი? აღარ არსებობს. რომელი რჯულით?
საქმეთა რჯულით? არა. არამედ რწმენის რჯულით.
28 რადგან მიგვაჩნია, რომ რწმენით მართლდება კაცი, რჯუ-
ლის საქმეთაგან დამოუკიდებლად.
29 განა ღმერთი მარტო იუდეველთა ღმერთია, განა წარ-
მართებისაც არა? დიახ, წარმართებისაც არის. დაბ.17,5.
30 ვინაიდან ერთია ღმერთი, რომელიც ამართლებს წინადა-
ცვეთილებს რწმენის გამო და წინადაუცვეთელებს – რწმენით.
რომ.4,11.
31 მაშ, ჩვენ რწმენით ვაბათილებთ რჯულს? არამც და არამც.
არამედ განვამტკიცებთ რჯულს. გალ.3,24.

## თ ა ვ ი 4

### აბრაამს რწმენა ჩაეთვალა სიმართლედ

1 **რა** ვთქვათ, აბრაამმა, ჩვენმა წინაპარმა ხორციელად მოი-
პოვა რაიმე?
2 თუ საქმეებით გამართლდა აბრაამი, დიდება მას, ოღონდ
არა ღვთის წინაშე. ეფეს.2,8.
3 ვინაიდან, რას ამბობს წერილი? „ერწმუნა აბრაამი
ღმერთს და ეს სიმართლედ ჩაეთვალა მას.“ დაბ.15,6. იაკ.2,23. გალ.3,6.
4 გამკეთებელს საზღაური ჩაეთვლება არა მადლის, არამედ
მოვალეობის მიხედვით. რომ.11,6.
5 ოღონდ არა გამკეთებელს, არამედ რომელსაც სწამს იგი,
ვინც ამართლებს უკეთურს, თავისი რწმენა ჩაეთვლება
სიმართლედ.
6 ასევე დავითიც ნეტარს უწოდებს ადამიანს, რომელსაც
ღმერთი სიმართლეს უთვლის საქმეთაგან დამოუკიდებლად:
7 „ნეტარ არიან, ვისი ურჯულოებანიც მიტევებულია და
ცოდვები დაფარული. ფსალ.31,1-2.
8 ნეტარ არს კაცი, რომელსაც უფალი არ ჩაუთვლის
ცოდვას.“
9 მაშ, ეს ნეტარება წინადაცვეთაზეა თუ წინადაუცვეთლო-
ბაზეც? ჩვენ ხომ ვამბობთ, რომ აბრაამს რწმენა ჩაეთვალა
სიმართლედ.
10 როდის ჩაეთვალა? წინადაცვეთილს თუ წინადაუცვეთელს?
არა წინადაცვეთილს, არამედ წინადაუცვეთელს.
11 ხოლო წინადაცვეთის ნიშანი მიიღო როგორც ბეჭედი
რწმენით გამართლებისა, რომელიც წინადაუცვეთლობისას ჰქონდა,

რომ გამხდარიყო ყველა წინადაუცვეთელი მორწმუნის მამა,
რათა მათაც ჩათვლოდათ სიმართლედ. დაბ.17.11.
12 ასევე წინადაცვეთილთა მამა, ოღონდ არა მარტო წინადაცვე-
თილთა, არამედ მათიც, ვინც მიჰყვება ჩვენი მამის აბრაამის
რწმენის კვალს, რაც ჯერ კიდევ წინადაუცვეთელობისას ჰქონდა.
13 ვინაიდან აბრაამს და მის თესლს არა რჯულით, არამედ
რწმენის სიმართლით მიეცა აღთქმა ყოფილიყო წუთისოფლის
მემკვიდრე. დაბ.15.6;17.5.
14 თუ რჯულისაგანნი არიან მემკვიდრენი, რწმენა ამაოა და
აღთქმა – უსარგებლო.
15 ვინაიდან რჯული წარმოქმნის რისხვას, რადგან სადაც
რჯული არ არის, იქ არც დანაშაულია.
რომ.3.20;5.13;7.8. 1კორ.15.56. გალ.3.10.
16 მაშ, რწმენით, რომ ყოფილიყო მადლით, – რათა აღთქმა
მტკიცე იყოს მთელი თესლისათვის: არა მარტო რჯულით თეს-
ლისთვის, არამედ რწმენით აბრაამის თესლისათვისაც, ვინც
ყველა ჩვენგანის მამაა.
17 როგორც წერია: „მე დაგაყენე მრავალი ერის მამად"
ღვთის წინაშე, რომელსაც იგი ერწმუნა, ღმერთს, რომელიც
მკვდრებს აცოცხლებს და არყოფილს ყოფად მოუწოდებს.
დაბ.17.5. ებრ.11.12.
18 რომელიც უიმედობაში ერწმუნა იმედით, რათა გამხდა-
რიყო იგი მრავალი ხალხის მამა, როგორც ნათქვამია: „ასე იქნება
შენი თესლი." დაბ.15.5.
19 არ შესუსტებულა რწმენაში, როცა ხედავდა, რომ მისი
სხეული, თითქმის ასი წლისა, უკვე ჩაკვდა, ხოლო სარას საშო
მკვდარი იყო.
20 მაგრამ იგი არ დაეჭვებულა ღვთის აღთქმაში ურწმუნო-
ბით, არამედ განმტკიცდა რწმენით და დიდება უძღვნა ღმერთს.
21 და გულდაჯერებული იყო, რომ ის, ვინც აღუთქვა,
შესრულებასაც შეძლებდა. ფსალ.113.11. ლუკ.1.37.
22 ამიტომაც ჩაეთვალა მას სიმართლედ.
23 და არა მარტო მისი გულისათვის არის დაწერილი, რომ
ჩაეთვალა მას, რომ.15.4.
24 არამედ ჩვენი გულისთვისაც: ჩაგვეთვლება ჩვენც, იმის
მორწმუნეებს, ვინც მკვდრეთით აღადგინა ჩვენი უფალი იესო,
25 რომელიც მიეცა ჩვენი ცოდვებისათვის და აღდგა ჩვენდა
გამართლებად. ეს.53.5. 1პეტ.1.21. რომ.5.6. 1კორ.15.22.

## თავი 5

### მშვიდობა ღმერთთან რწმენით, ქრისტეს მეშვეობით

1 **და** რაკი რწმენით გავმართლდით, მშვიდობა გვაქვს
ღმერთთან ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მიერ,
ლუკ.2.14. ეფეს.2.16. კოლ.1.20.

2 რომლის მეშვეობითაც რწმენით მოვიპოვეთ მისადგომი ამ
მადლთან, რომელშიც ვდგავართ და ვიქადით ღვთის დიდების
იმედით. იოან.14,6. ეფეს.2.18. ებრ.10,19.
3 და არა მარტო ამით, არამედ ჭირითაც ვიქადით, რადგან
ვიცით, რომ ჭირი შეიქმს მოთმინებას, იაკ.1.2. 2კორ.12,10.
4 მოთმინება – სიმტკიცეს, სიმტკიცე – იმედს,
5 ხოლო იმედი არ არის შემარცხვენელი, ვინაიდან ღვთის
სიყვარული ჩაგვესახა გულებში, სულიწმიდის მეშვეობით,
რომელიც მოგვეცა ჩვენ. ფსალ.21,6. რომ.8.16. 2კორ.1,22.
6 ვინაიდან ქრისტე, როცა ჯერ კიდევ უძლურნი ვიყავით,
დროულად მოკვდა უკეთურთათვის. 1პეტ.3.18. ებრ.9,15.
7 ძნელად თუ ვინმე მოკვდება მართლისათვის, ხოლო კეთილ-
თათვის, შესაძლოა, ვინმემ კიდევ გაბედოს სიკვდილი.
8 მაგრამ ღმერთი თავის სიყვარულს ჩვენდამი ამტკიცებს
იმით, რომ ქრისტე მოკვდა ჩვენთვის, როცა ჯერ კიდევ
ცოდვილნი ვიყავით. იოან.15.13. 1იოან.3.16.
9 ახლა კი, როცა მისი სისხლით გავმართლდით, მით უფრო
გადავურჩებით რისხვას მისი წყალობით. რომ.3.25. 1თეს.1.10.
10 ვინაიდან, თუ მისი ძის სიკვდილით შევურიგდით ღმერთს,
როცა მტრები ვიყავით, მით უმეტეს, შერიგებულნი გადავრ-
ჩებით მისი სიცოცხლით. 2კორ.5.18. კოლ.1.22.
11 უფრო მეტიც, ვიქადით ღმერთით ჩვენი უფლის იესო
ქრისტეს მეშვეობით, რომლის წყალობითაც მივიღეთ ახლა
შერიგება.

## ადამიანით სიკვდილი, ქრისტეთი სიცოცხლე

12 ამიტომ, როგორც ერთი ადამიანის მიერ ცოდვა შემო-
ვიდა წუთისოფელში, ხოლო ცოდვის მიერ – სიკვდილი, ასევე
სიკვდილი გადავიდა ყველა ადამიანში, რადგან ყველამ შეს-
ცოდა. დაბ.2,17. რომ.6.23. 1კორ.15.21.
13 ვინაიდან რჯულამდეც იყო ცოდვა წუთისოფელში, მაგრამ,
თუ რჯული არ არის, ცოდვა არ ითვლება. რომ.4.15.
14 მაგრამ სიკვდილი სუფევდა ადამიდან მოსემდე მათზეც,
რომელთაც არ შეუცოდავთ, როგორც შესცოდა ადამმა,
რომელიც მომავლის სახეა. 1კორ.15,21:45-55.
15 მაგრამ მადლი არაა დანაშაულივით, რადგან თუ ერთის
დანაშაულით მრავალი გაწყდა, მით უმეტეს, ბევრად ჭარბობს
მრავალთა მიმართ ღვთის მადლი და ნიჭი ერთი კაცის, იესო
ქრისტეს მადლით. იოან.1,16. ეფეს.1,6.
16 ხოლო ნიჭიც იგივე არ არის, რაც შედეგი ერთი შემცოდე-
ბლისაგან, ვინაიდან მსჯავრი ერთისაგან გამოდის განსაკითხა-
ვად, ნიჭი მადლისა კი მრავალი დანაშაულის გასამართლებლად.
17 ვინაიდან, თუ ერთის დანაშაულით სიკვდილი სუფევდა
ერთის მიერ, მით უმეტეს ისინი, რომლებიც უხვად მიიღებენ

მადლს და სიმართლის ნიჭს, იმეფებენ ცხოვრებაში ერთის, იესო
ქრისტეს მეშვეობით. 2ტიმ.2,12. გამოც.1,6;22,5.
18 ამრიგად, თუ ერთის დანაშაულით ყველა ადამიანს დაედო
მსჯავრი, ასევე ერთის სიმართლით ყველა ადამიანი გამართლ-
დება სასიცოცხლოდ.
19 ვინაიდან, როგორც ერთი კაცის ურჩობით ბევრი გახდა
ცოდვილი, ასევე ერთის მორჩილებით ბევრი გახდება მართალი.
ეს.53,11. ფილ.2,8.
20 რჯული კი შემდეგ შემოვიდა, რათა გამრავლებულიყო
დანაშაული. ხოლო სადაც ცოდვა გამრავლდა, უფრო გაუხვდა
მადლი. რომ.7,8. გალ.3,19.
21 რათა, როგორც ცოდვა მეფობდა სიკვდილით, ასევე მადლს
ემეფა სიმართლის მეოხებით მარადიული სიცოცხლისათვის ჩვენი
უფლის, იესო ქრისტეს მიერ.

## თ ა ვ ი 6

### ქრისტეში მონათლულები ცოდვებს მოვუკვდით

1 **რაღა** ვთქვათ? დავრჩეთ ცოდვაში, რათა მადლი გამ-
რავლდეს? არამც და არამც.
2 ჩვენ, რომელნიც მოვუკვდით ცოდვას, როგორღა ვიცხოვ-
როთ მასში? 1პეტ.2,24. გალ.6,14.
3 ნუთუ არ იცით, რომ ყველანი, ვინც მოვინათლეთ ქრისტე
იესოში, მის სიკვდილში მოვინათლეთ? გალ 3,27
4 ამიტომ დავიმარხეთ მასთან სიკვდილში ნათლისღებით,
რათა, როგორც მამის დიდებით მკვდრეთით აღდგა ქრისტე,
ჩვენც ვიაროთ სიცოცხლის განახლებით. ეფეს.4,23. კოლ.2,12.
5 ვინაიდან, თუ დავენერგეთ მას სიკვდილის მსგავსებაში,
ასევე ვიქნებით მისი აღდგომისას. რომ.8,11. 1კორ.6,14.
6 რადგან ვიცით, რომ მასთან ერთად ჯვარს ეცვა ჩვენი
ძველი კაცი, რათა გაუქმდეს ცოდვის სხეული და აღარ ვიყოთ
ცოდვის მონები. გალ.5,24.
7 ვინაიდან, ვინც მოკვდა, ცოდვისაგან თავისუფალია.
8 და თუ ჩვენ ქრისტესთან დავიხოცენით, გვწამს, რომ
მასთან ვიცოცხლებთ კიდეც, კოლ.3,5.9-10. 2ტიმ.2,11.
9 რადგან ვიცით, რომ მკვდრეთით აღმდგარი ქრისტე აღარ
კვდება და სიკვდილი აღარ უფლობს მასზე. 1კორ.15,54. ებრ.9,28.
10 ვინაიდან, ის რომ მოკვდა, ცოდვისათვის მოკვდა ერთხელ,
ხოლო რომ ცოცხლობს, ღვთისათვის ცოცხლობს. ლუკ.20,38.
11 თქვენც ასევე ჩათვალეთ თქვენი თავი ცოდვისათვის
მკვდრებად და ღვთისათვის ცოცხლებად ქრისტე იესოში.
გალ.2,19.

### არა ცოდვის, არამედ სიმართლის მონები

12 მაშ, ნუ იმეფებს ცოდვა თქვენს მოკვდავ სხეულში მის გულისთქმათა მორჩილებად.
13 ნურც მისცემთ თქვენს ასოებს ცოდვას უსამართლობის იარაღად, არამედ მიართვით ღმერთს თქვენი თავი, როგორც მკვდრეთით გაცოცხლებულნი და თქვენი ასოები სიმართლის იარაღად ღმერთს. რომ.12,1. გალ.2,20.
14 ვინაიდან ცოდვა ვეღარ იმეფებს თქვენზე, რადგან თქვენ რჯულის ქვეშ კი არა, მადლის ქვეშ ხართ. რომ.5,20.
15 მაშ, ახლა რა? ხომ არ ვცოდოთ, რაკი რჯულის ქვეშ კი არა, მადლის ქვეშ ვართ? არამც და არამც. გალ.2,17
16 ნუთუ არ იცით, რომ ვისაც თქვენს თავს მისცემთ მონებად მორჩილებისათვის, მისი მონები ხართ, ვისაც დაემორჩილებით: ან ცოდვისა სასიკვდილოდ, ან მორჩილებისა სიმართლისათვის. მათ.6,24. იოან.8,34. 2პეტ.2,19.
17 ხოლო მადლობა ღმერთს, რომ თქვენ, ადრე ცოდვის მონები, შემდგომ გულით დაემორჩილეთ იმ სახის მოძღვრებას, რომელსაც თქვენი თავი გადაეცით.
18 გათავისუფლდით რა ცოდვისაგან, სიმართლის მონები გახდით. იოან.8,32. გალ.5,1.
19 ადამიანურად ვამბობ თქვენი ხორცის უძლურების გამო: როგორც გადასცემდით თქვენს ასოებს მონებად უწმიდურებას და ურჯულოებას ურჯულოებისთვის, ასევე ახლა გადაეცით თქვენი ასოები მონებად სიმართლეს – განსაწმედელად.
20 რადგან, როცა ცოდვის მონები იყავით, მაშინ თავისუფალნი იყავით სიმართლისაგან.
21 აბა, რა ნაყოფი გქონდათ მაშინ? საქმეები, რომელთა გამო ახლა გრცხვენიათ, ვინაიდან მათი ბოლო სიკვდილია.
რომ.1,26.31;7,5.
22 ახლა კი, როცა თავისუფლები ხართ ცოდვისაგან და ღვთის მონები გახდით, თქვენი ნაყოფი სიწმიდეა, ხოლო ბოლო – მარადიული სიცოცხლე.
23 ვინაიდან ცოდვის საზღაური სიკვდილია, ხოლო ღვთის მადლი – მარადიული სიცოცხლე ჩვენს უფალში, ქრისტე იესოში. რომ.2,7;5,12.

## თ ა ვ ი 7

### რჯულს მოვუკვდით

1 **ანდა**, განა არ იცით, ძმებო, – რადგან რჯულის მცოდნეებს ველაპარაკები, – რომ რჯული მეფობს ადამიანზე, ვიდრე ის ცოცხალია?
2 რადგან ქმრიანი დედაკაცი რჯულით დაკავშირებულია

ცოცხალ ქმართან, ხოლო თუ ქმარი მოკვდება, თავისუფალია
ქმრის რჯულისაგან. რიცხ.5,12. მათ.5,32.
3 ამიტომ, თუ ქმრის სიცოცხლეში სხვა ქმრისა გახდება,
მრუში ეწოდება. ხოლო თუ ქმარი მოკვდება, რჯულისაგან
თავისუფალია და სხვა კაცისად გახდომა მრუშობად არ ჩაეთვ-
ლება.
4 ამრიგად, ჩემო ძმებო, თქვენც რჯულისათვის დაიხოცენით
ქრისტეს სხეულით, რომ ეკუთვნოდეთ სხვას, მკვდრეთით
აღმდგარს, რათა ნაყოფი მოვუტანოთ ღმერთს.
რომ.6,14;8,2. 2კორ.11,2. გალ.5,22.
5 ვინაიდან, როცა ხორცში ვიყავით, რჯულის მიერ ცოდვის
ვნებანი მოქმედებდნენ ჩვენს ასოებში, რომ სიკვდილის ნაყოფი
გამოგველო. იაკ.1,15.
6 ახლა კი, რჯულისათვის მკვდრები, გავთავისუფლდით მისგან,
რითაც შეპყრობილნი ვიყავით, რათა ვემსახუროთ ღმერთს განა-
ხლებული სულით და არა დაძველებული ასოთი. რომ.6,2.
7 მაშ, რაღას ვიტყვით? ნუთუ რჯული ცოდვაა? არამც და
არამც; ოღონდ სხვანაირად არ შემიცვნია ცოდვა, თუ არა რჯუ-
ლის მეოხებით, ვინაიდან ვერც გულისთქმას შევიცნობდი,
რჯულს რომ არ ეთქვა: „არ ისურვო." გამოს.20,17.
8 ხოლო ცოდვამ მცნებიდან აიღო საბაბი და ჩემში წარ-
მოქმნა ყოველგვარი სურვილი. ვინაიდან ცოდვა რჯულის
გარეშე მკვდარია. რომ.4,15.
9 ხოლო მე ოდესღაც ვცხოვრობდი რჯულის გარეშე და,
როცა მცნება მოვიდა, ცოდვა გაცოცხლდა.
10 მე კი მოვკვდი. ხოლო მცნება, რომელიც მოცემული იყო
სასიცოცხლოდ, სასიკვდილო გამოდგა ჩემთვის, ლევ.18,5. ეზეკ.20,11.
11 რადგან ცოდვამ მცნებისგან აიღო საბაბი, მაცდუნა და
მომკლა მისი მეშვეობით. ებრ.3,13.
12 ამრიგად, რჯული წმიდაა, მცნებაც წმიდაა, მართალი და
კეთილი. ფსალ.18,8. 1ტიმ.1,8.
13 ნუთუ სიკეთე სიკვდილად მექცა? არამც და არამც. მაგრამ
ცოდვა იმიტომ აღმოჩნდა ცოდვად, რომ კეთილის მეშვეობით
მოაქვს ჩემთვის სიკვდილი, რათა ცოდვა მეტისმეტად ცოდვილი
იყოს მცნების მეშვეობით.
14 რადგან ვიცით, რომ რჯული სულიერია, მე კი — ხორ-
ციელი, ცოდვისადმი მიყიდული. ეს.50,1.
15 ვინაიდან რას ვაკეთებ, არ ვიცი: იმიტომ, რომ იმას არ
ვაკეთებ, რაც მსურს, არამედ, რაც მძულს, იმას ვაკეთებ.
გალ.5,17.
16 ხოლო თუ იმას ვაკეთებ, რაც არ მსურს, ვეთანხმები
რჯულს, რომ ის კეთილია.
17 მაშასადამე, მე კი აღარ ვაკეთებ ამას, არამედ ცოდვა,
რომელიც ჩემში იმყოფება.
18 ვინაიდან ვიცი, რომ ჩემში, ესე იგი, ჩემს სხეულში, არ

იმყოფება კეთილი; ასე რომ, სურვილი არის ჩემში, მაგრამ
კეთილის კეთება – არა. დაბ.8,21.
19 ვინაიდან არ ვაკეთებ კეთილს, რომელიც მსურს, არამედ
ვაკეთებ ბოროტს, რომელიც არ მსურს.
20 ხოლო თუ იმას ვაკეთებ, რაც არა მსურს, მე კი აღარ
ვაკეთებ, არამედ ცოდვა, რომელიც ჩემშია დამკვიდრებული.
21 ამრიგად, ვპოულობ ამ რჯულს: კეთილის გაკეთება მსურს
და ბოროტი გვერდით მიწევს.
22 ვინაიდან შინაგანი ადამიანის მიხედვით მეამება ღვთის
რჯული. ფსალ.1,2. ეფეს.3,16.
23 მაგრამ ჩემს ასოებში მე ვხედავ სხვა რჯულს, რომელიც
წინააღმდეგობას უწევს ჩემი გონების რჯულს და მხდის ჩემს
ასოებში მყოფი ცოდვის რჯულის ტყვედ. იაკ.4,1. გალ.5,17.
24 უბადრუკი ადამიანი ვარ! ვინ დამიხსნის ამ სიკვდილის
სხეულისაგან?
25 ვმადლობ ღმერთს ჩვენი უფლის ქრისტე იესოს მიერ. აჰა,
მე თავად ჩემი გონებით ღვთის რჯულს ვემონები, ხოლო სხეუ-
ლით – ცოდვის რჯულს.

## თ ა ვ ი 8

### ცხოვრება არა ხორციელად, არამედ სულიერად

1 **ამიტომ** ახლა არავითარი მსჯავრი არ არის მათზე, რომლე-
ბიც ქრისტე იესოში ცხოვრობენ არა ხორციელად, არამედ
სულიერად. რომ.5,1.
2 რადგან სიცოცხლის სულის რჯულმა ქრისტე იესოში გამა-
თავისუფლა მე ცოდვისა და სიკვდილის რჯულისგან.
იოან.6,63;8,36. 1კორ.15,45. 2კორ.3,7.
3 ვინაიდან, რაკი ვერა შეძლო ხორცის მიერ დაუძლურე-
ბულმა რჯულმა, ღმერთმა მოავლინა თავისი ძე ცოდვილი ხორ-
ცის მსგავსებაში და ცოდვის გამო მსჯავრი დასდო ცოდვას
ხორცში, 2კორ.5,21. გალ.3,13. ებრ.7,18.
4 რათა აღსრულდეს რჯულის სიმართლე ჩვენში, რომლებიც
ვცხოვრობთ არა ხორციელად, არამედ სულიერად.
5 ვინაიდან ისინი, რომლებიც ხორციელად არიან, ხორ-
ციელზე ფიქრობენ, ხოლო რომლებიც სულიერად არიან –
სულიერზე. იოან.3.6. 1კორ.2,14.
6 რადგან ხორციელი ფიქრები სიკვდილია, ხოლო სულიერი
ფიქრები – სიცოცხლე და მშვიდობა. რომ.6,21.
7 იმიტომ, რომ ხორციელი ფიქრები ღვთის მტრობაა, ვინა-
იდან არ ემორჩილება ღვთის რჯულს და არც შეუძლია. იაკ.4,4.
8 ამიტომ, მათ რომელნიც ხორციელად ცხოვრობენ, არ
ძალუძთ აამონ ღმერთს. ებრ.11,6.

9 თქვენ კი ცხოვრობთ არა ხორციელად, არამედ სულიერად,
თუკი ღვთის სული ცხოვრობს თქვენში. ხოლო ვისაც ქრისტეს
სული არა აქვს, ის მისი არ არის. 1კორ.3,16.
10 და თუ ქრისტე თქვენშია, სხეული მკვდარია ცოდვი-
სათვის, ხოლო სული ცოცხალია სიმართლისათვის.
11 ხოლო თუ თქვენში იმყოფება მისი სული, ვინც მკვდრე-
თით აღადგინა იესო, მაშინ ის, ვინც ქრისტე იესო აღადგინა
მკვდრეთით, თქვენს მოკვდავ სხეულებსაც გააცოცხლებს თავისი
სულით, რომელიც თქვენშია დამკვიდრებული. რომ.6,4.

## ღვთის სულით მავალნი ღვთის შვილები არიან

12 ამიტომ, ძმებო, ჩვენ ხორცის მოვალენი არა ვართ, რომ
ხორციელად ვიცხოვროთ. რომ.6,7.
13 ვინაიდან, თუ ხორციელად ცხოვრობთ, სიკვდილი არ
აგცდებათ, ხოლო თუ სულით აკვდინებთ ხორციელ საქმეებს,
იცოცხლებთ. გალ.5,19.
14 რადგან ისინი, ვინც ღვთის სულით წარიმართებიან, ღვთის
შვილები არიან. გალ 5,18.
15 ვინაიდან არ მიგიღიათ მონობის სული, რათა კვლავ შიშით
იყოთ, არამედ მიღებული გაქვთ შვილობის სული, რომლითაც
ვღაღადებთ: „აბბა, მამაო!“ 1იოან.4,18. 1კორ.2,12. ებრ.2,15.
16 სწორედ ეს სული ემოწმება ჩვენს სულს, რომ ღვთის შვი-
ლები ვართ. ეფეს.4,30.
17 ხოლო თუ შვილები – მემკვიდრენიც, ღვთის მემკვი-
დრენი და ქრისტეს თანამემკვიდრენი, თუ სინამდვილეში მასთან
ერთად ვიტანჯებით, რათა მასთან ერთად ვიდიდოთ კიდეც. გალ.4,7.
18 ვინაიდან ვფიქრობ, რომ ახლანდელი ტანჯვანი არაფერია
იმ დიდებასთან შედარებით, რომელიც გამოვლინდება ჩვენს
მიმართ. 1პეტ.4,13.
19 ვინაიდან ქმნილება იმედით მოელის ღვთის შვილთა გამო-
ცხადებას. 2პეტ.3,13.
20 რადგან ქმნილება თავისი ნებით კი არ დაემორჩილა ამაოე-
ბას, არამედ მისი დამმორჩილებლის მიერ სასოებით.
21 რომ თვით ქმნილებაც გათავისუფლდება ხრწნილების
მონობისაგან ღვთის შვილთა დიდების თავისუფლებისათვის.
22 ვინაიდან ვიცით, რომ მთელი ქმნილება ერთად კვნესის და
იტანჯება აქამდე
23 და არა მარტო ის, არამედ ჩვენც, რომელთაც სულის პირ-
ველი ნაყოფები გვაქვს, ჩვენ თვითონაც ვკვნესით ჩვენს თავში,
მოველით რა შვილებას და ჩვენი სხეულის გამოსყიდვას.
ლუკ.21,28. 1იოან.3,2. 2კორ.5,4. ეფეს.4,30.
24 ვინაიდან სასოებით ვიქენით დახსნილნი, ხოლო ხილული
სასოება არ არის სასოება, ვინაიდან, თუკი ხედავს კაცი, რაღას
ესავს? ებრ.11,1.

25 ხოლო თუ იმის სასოება გვაქვს, რასაც ვერ ვხედავთ,
მოთმინებით მოველით მას.

## ჩამოშორება ღვთის სიყვარულისგან შეუძლებელია

26 ასევე სულიც გვეხმარება ჩვენს უძლურებაში. ვინაიდან არ
ვიცით, რისთვის ვილოცოთ, როგორ შეეფერება, არამედ თვით
სული შუამდგომლობს ჩვენთვის გამოუთქმელი ოხვრით.
27 ხოლო გულთამხილავმა იცის, რა არის სულის ზრახვა,
იმიტომ, რომ იგი ღვთის ნებით შუამდგომლობს წმიდათათვის.
1მფ.16,7. იოან.14,17.
28 ჩვენ კი ვიცით, რომ ღვთის მოყვარულებს, მისი განზრა-
ხვით მოწოდებულებს, ყოველივე ეწევა სასიკეთოდ. ეფეს.1.4.
29 ვინაიდან, რომელნიც წინასწარ იცნო, მათ წინასწარვე
განუსაზღვრა თავისი ძის ხატების მსგავსად ყოფნა, რათა იყოს
იგი პირმშო მრავალ ძმას შორის. 2კორ.3,18. კოლ.1,18.
30 ხოლო ვისაც განუსაზღვრა, მათ მოუწოდა კიდეც და,
ვისაც მოუწოდა, ისინი გაამართლა კიდეც. და ვინც გაამართლა,
ისინი განადიდა კიდეც. რომ.5,9;9,24.
31 ამაზე რაღა ვთქვათ? თუ ღმერთი ჩვენთვის არის, ვინ
გამოვა ჩვენს წინააღმდეგ? ფსალ.55,12.
32 ის, ვინც თავისი საკუთარი ძე არ დაინდო, არამედ გასწირა
ჩვენთვის, განა მასთან ერთად ყოველივეს არ გვაჩუქებს? იოან.3,16.
33 ვინ გაამტყუნებს ღვთის რჩეულებს? ღმერთია გამმართლე-
ბელი. ეს.50,9. გამოც.12,10.
34 ვინ დასდებს მსჯავრს? ქრისტე იესო, რომელიც მოკვდა
და, მეტიც, რომელიც აღდგა მკვდრეთით, ღვთის მარჯვნივ არის
და ის შუამდგომლობს ჩვენთვის. 1იოან.2,1.
35 ვინ ჩამოგვაშორებს ქრისტეს სიყვარულს: ჭირი თუ
შევიწროება, დევნა თუ შიმშილი, სიშიშვლე თუ საფრთხე, ანდა
მახვილი? 1იოან.2,28. 2კორ.12,10.
36 როგორც წერია: „რადგან შენს გამო გვხოცავენ
ყოველდღე, დასაკლავ ცხვრებად ვართ შერაცხილნი.“ ფსალ.43,23.
37 მაგრამ ყოველივე ამას ვძლევთ ჩვენი მოყვარულის მეშვე-
ობით. 1იოან.5,5. 1კორ.15,57. გამოც.21,11.
38 და მწამს, რომ ვერც სიკვდილი და ვერც სიცოცხლე,
ვერც ანგელოზები და ვერც მთავრობანი, ვერც ძალნი, ვერც
აწმყო და ვერც მყოფადი, ეფეს.6,12.
39 ვერც სიმაღლე და ვერც სიღრმე, ვერც ვერავითარი სხვა
ქმნილება ვერ შეძლებს ჩვენს ჩამოშორებას ღვთის სიყვარული-
საგან ჩვენს უფალ ქრისტე იესოში.

# თ ა ვ ი 9

## პავლეს მწუხარება ისრაელიანებზე

1 **ჭეშმარიტებას** ვლაპარაკობ ქრისტეში, არა ვცრუობ, ჩემი
სინდისი მიმოწმებს სულიწმიდაში,

2 რომ დიდია ჩემდა მწუხარება და განუწყვეტელია ჩემი
გულის ტანჯვა.
3 ნეტავ მე თვითონ ვყოფილიყავი ქრისტესაგან განდგომილი
ჩემი ძმების – ხორციელი ნათესავებისათვის, გამოს.32,32.
4 რომელნიც ისრაელიანები არიან და ეკუთვნით შვილება და
დიდება, აღთქმანი და რჯულმდებლობა, მსახურებანი და დაპირე-
ბანი. გამოს.4,22;20,1. 1მფ.4,21.
5 მათნი არიან მამანი და მათგანაა ხორციელად ქრისტე,
რომელიც არის ღმერთი ყოველთა ზედა, უკუნისამდე კურ-
თხეული, ამინ. მათ.1,1. ლუკ.3,23.

## აღთქმის შვილები ითვლებიან ღვთის შვილებად

6 მაგრამ არა ისე, რომ ღვთის სიტყვა დაეცა, ვინაიდან ვინც
ისრაელისაგან არის, ყველა ისრაელიანი როდია. რიცხ.23,19. რომ.3,3.
7 და ყველა, ვინც აბრაამის თესლია, როდია მისი შვილი,
ვინაიდან ნათქვამია: „ისაკში იქნება წოდებული შენი თესლი.“
დაბ.21,12. ებრ.11,18.
8 ესე იგი, არა ეს ხორციელი შვილები არიან ღვთის
შვილები, არამედ აღთქმის შვილები ითვლებიან თესლად. გალ.4,28.
9 რადგან ასეთია აღთქმის სიტყვა, როგორც ნათქვამია: „ამ
დროს მოვალ და სარას ეყოლება ძე.“ დაბ.18,10.
10 არა მხოლოდ ეს, არამედ რებეკასაც ერთისაგან, ჩვენი
მამის, ისაკისაგან ჩაესახა. დაბ.25,21.
11 ვინაიდან ჯერ კიდევ დაბადებულნი არ იყვნენ მისი
შვილები და ჯერ კიდევ არაფერი ჰქონდათ გაკეთებული კარგი
ან ცუდი, რომ ღვთის განზრახვა მისი არჩევნის თანახმად მომხ-
დარიყო;
12 არა საქმეთაგან, არამედ მომწოდებლისაგან ეთქვა მას:
„უფროსი დაემონება უმცროსს.“ დაბ.25,23.
13 როგორც წერია: „შევიყვარე მე იაკობი, ხოლო ესავი
შევიძულე.“ მალ.1,2-3.

## ღვთის მადლით არიან მოწოდებულნი, იუდეველიც და წარმართიც

14 თუ ასეა, რაღა ვთქვათ? ნუთუ უსამართლობაა ღმერთთან?
არამც და არამც. 2შჯ.32,4.
15 რადგან მოსეს ეუბნება: „ვინც მსურს შევიწყალო, შევი-
წყალებ, და ვინც მსურს შევიწყნარო, შევიწყნარებ.“ გამოს.33,19.
16 ამრიგად, ეს დამოკიდებულია არა მსურველზე და არა
მცდელზე, არამედ შემწყალე ღმერთზე.
17 ვინაიდან წერილი ეუბნება ფარაონს: „სწორედ ამისათვის
დაგაყენე შენ, რომ შენზე ვაჩვენო ჩემი ძალა, რათა განითქვას
ჩემი სახელი მთელ დედამიწაზე.“ გამოს.9,16;14,4.

18 ამრიგად, ვინც სურს, შეიწყალებს, და ვინც სურს, გააჯი-
უტებს.
19 შენ მეტყვი: „აბა, რაღას გვდებს ბრალს? მის ნებას ვინ
აღუდგება წინ?“ ეს.46,10. იერ.49,19.
20 ვინ ხარ შენ, ადამიანო, რომ ეკამათები ღმერთს? განა
ქმნილება ეტყვის შემოქმედს: რატომ შემქმენიო ასე?
ეს.29,16;45,9.
21 ნუთუ მეკეცეს უფლება არა აქვს თიხაზე, რომ თავისი
მოზელილი თიხიდან ზოგი საპატიო ჭურჭელი გააკეთოს, ზოგიც
უპატიო? იერ.18,4-6. 2ტიმ.2,20.
22 მაშ რა, თუ ღმერთი, რომელსაც სურს თავისი რისხვის
ჩვენება და ძლიერების უწყება, მრავალი სულგრძელობით
ითმენს დასაღუპავად გამზადებულ რისხვის ჭურჭლებს, რომ.2,4.
23 რათა გამოაჩინოს თავისი დიდების სიუხვე წყალობის
ჭურჭლებზე, რომლებიც წინასწარ გაამზადა სადიდებლად,
რომ.8,28.
24 ჩვენზე, რომელთაც მოგვიწოდა არა მარტო იუდეველთა-
გან, არამედ წარმართთაგანაც? რომ.3,29.
25 როგორც ოსიასთანაც ამბობს: „არა ჩემს ერს ვიტყვი ჩემს
ერად და არა საყვარელს – საყვარლად. ოსე.2,23. 1პეტ.2,10.
26 და იმ ადგილზე, სადაც მათ ეთქვათ: ‘თქვენ ჩემი ერი არა
ხართ,’ – იქ ეწოდებათ ცოცხალი ღვთის ძენი.“ ოსე.1,10.
27 ხოლო ესაია ღაღადებს ისრაელზე: „ისრაელიანთა რიცხვი
ზღვის ქვიშასაც რომ ედრებოდეს, ნაწილი გადარჩება.“ ეს.22,23.
28 რადგან თავის სიტყვას ბოლომდე და დაუყოვნებლივ
შეასრულებს უფალი დედამიწაზე.
29 და როგორც თქვა ესაიამ წინასწარ: „უფალ ცაბაოთს რომ
არ დაეტოვებინა ჩვენი თესლი, ვიქნებოდით სოდომელებივით და
დავემსგავსებოდით გომორელებს.“ დაბ.19,24. ეს.1,9.

## წარმართებმა რწმენით, იუდეველებმა საქმეებით ვერ მიაღწიეს

30 მაშ, რაღა ვთქვათ? წარმართებმა, რომლებიც სიმართლეს
არ მისდევდნენ, მიიღეს სიმართლე – სიმართლე რწმენისაგან.
რომ.10,20.
31 ხოლო ისრაელმა, რომელიც სიმართლის რჯულს ეძებდა,
ვერ მიაღწია სიმართლის რჯულს. რომ.11,7.
32 რატომ? იმიტომ, რომ რწმენაში კი არ ეძებდა, არამედ
რჯულის საქმეებში; ვინაიდან შებრკოლდნენ შებრკოლების
ლოდზე,
33 როგორც წერია: „აჰა, ვდებ სიონში შებრკოლების
ლოდს და საცდურის კლდეს; და ყოველი, ვისაც სწამს იგი, არ
შერცხვება.“ ფსალ.117,22. ეს.8,14;28.16. მათ.21,44. მარ.12,10. ლუკ.2.34;20,17.

# თ ა ვ ი 10

## სამართალი და ხსნა მხოლოდ რწმენით

1 **ძმებო!** ჩემი გულის სურვილი და ჩემი ვედრება ღვთი-
სადმი ისრაელისათვის არის, რათა გადარჩნენ.
2 ვინაიდან ვუმოწმებ მათ, რომ აქვთ გულმოდგინება ღვთი-
სადმი, ოღონდ არა შეგნებულად.
3 რადგან ღვთის სიმართლე ვერ შეიცნეს და ცდილობდნენ
საკუთარი სიმართლის დადგენას და ღვთის სიმართლეს არ დაე-
მორჩილნენ. ფილ.3,9.
4 ვინაიდან ქრისტეა რჯულის დასასრული ყოველი მორ-
წმუნის გასამართლებლად. გალ.3,24.
5 მოსე რჯულის სამართლიანობაზე წერს, რომ მისი
შემსრულებელი კაცი მისით იცოცხლებს.
ლევ.18,5. ეზეკ.20,11. გალ.3,12.
6 ხოლო რწმენისმიერი სამართლიანობა ასე ამბობს: „ნუ
იტყვი შენს გულში: ვინ ავა ზეცაში?“ ესე იგი, ქრისტეს ჩამო-
საყვანად. 2შჯ.30,12.
7 ანდა: „ვინ ჩავა უფსკრულში?“ ესე იგი, ქრისტეს
მკვდრეთით ამოსაყვანად. 2შჯ.30,13.
8 მაგრამ რას ამბობს იგი? „ახლოა შენთან სიტყვა, შენს
ბაგეში და შენს გულში,“ ესე იგი, რწმენის სიტყვა, რომელსაც
ვქადაგებთ. 2შჯ.30,14.
9 იმიტომ რომ, თუ შენი ბაგით აღიარებ, რომ იესო
უფალია, და შენი გულით ირწმუნებ, რომ ღმერთმა აღადგინა
იგი მკვდრეთით, გადარჩები. მათ.10,32.
10 ვინაიდან გულით სწამთ სიმართლე, ხოლო ბაგით აღიარე-
ბენ გადასარჩენად.
11 რადგან წერილი ამბობს: „ყოველი მისი მორწმუნე არ
შერცხვება.“ ეს.28,16.
12 ამაში არ არის განსხვავება იუდეველსა და წარმართს
შორის, ვინაიდან ერთი უფალი არის ყველაზე. ის უხვია ყველა-
სათვის, ვინც მას მოუხმობს. საქ.10,34. რომ.3,29.
13 რადგან ყოველი, ვინც უფლის სახელს მოუხმობს, გადარ-
ჩება. იოველ.2,32. საქ.2,21.

## სახარება ეხარებოდა ისრაელიანებსაც, მაგრამ ისინი არ იყვნენ მორჩილნი

14 მაგრამ როგორ მოუხმონ მას, ვინც არ იწამეს? როგორ
ირწმუნონ, ვის შესახებაც არ სმენიათ? როგორ მოისმინონ მქა-
დაგებლის გარეშე?
15 და როგორ იქადაგონ, თუ წარგზავნილები არ არიან?
როგორც წერია: „რა მშვენიერია სიკეთის მახარებელთა
ფერხნი.“ ეს.52,7. ნაუმ.1,15.

16 მაგრამ ყველამ როდი ისმინა სახარება. რადგან ესაია
ამბობს: „უფალო, ვინ ირწმუნა ჩვენგან მოსმენილი?“
ეს.53,1. იოან.12,38.
17 ამრიგად, რწმენა – მოსმენისაგან, **ხოლო** მოსმენა –
ქრისტეს სიტყვისაგან.
18 მაგრამ ვამბობ: ნუთუ არ მოუსმენიათ? პირიქით, მთელ
დედამიწას მოედო მათი **ხმა** და ქვეყნის კიდეებს – მათი
სიტყვები. ფსალ.18,5. მათ.24,14;28,19.
19 მაგრამ ვამბობ: ნუთუ ისრაელმა არ იცოდა? პირველად
მოსე ამბობს: „მე გავაღვივებ თქვენში შურს არა-ერით, გაგა-
რისხებთ უგუნური ერით.“ 2შჯ.32,21. რომ.11,11.
20 **ხოლო** ესაია გაბედულად ამბობს: „მიპოვეს მათ, ვინც არ
მეძებდა. გამოვეცხადე მათ, ვინც არ მკითხულობდა.“ ეს.65.1.
21 **ხოლო** ისრაელს ეუბნება: „მთელ დღეს ვიწვდიდი ჩემს
ხელებს ურჩი და გაუგონარი ხალხისაკენ.“ ეს.65.2.

## თ ა ვ ი 11

### მადლის არჩევით ინახება ნაშთი

1 **მაშ**, ვამბობ: ნუთუ ღმერთმა უარყო თავისი ხალხი?
არამც და არამც. რადგან მეც ისრაელი ვარ, აბრაამის თესლისა-
გან, ბენიამინის ტომისაგან. 1მფ.12,22. 2კორ.11.22. ფილ.3.5.
2 არ უარუყვია ღმერთს თავისი ხალხი, რომელიც წინასწარ
იცნო. განა არ იცით, რას ამბობს წერილი ელიას შესახებ,
როგორ ჩივის ისრაელზე ღვთის წინაშე და ამბობს:
3 „უფალო! შენი წინასწარმეტყველნი ამოხოცეს და შენი
სამსხვერპლოები დაანგრიეს. დავრჩი მარტო მე, და ჩემს მოკვ-
ლას ცდილობენ.“ 3მფ.19,14.
4 მაგრამ რას ეუბნება მას ღვთის პასუხი? „დავიტოვე მე
ჩემთვის შვიდი ათასი კაცი, რომელთაც მუხლი არ მოიდრიკეს
ბაალის წინაშე.“ 3მფ.19,18.
5 ასევე ახლანდელ დროშიც მადლისმიერი ამორჩევით დარჩა
ნატამალი.
6 **ხოლო** თუ მადლით, უკვე არა საქმეებით, თორემ მადლი
აღარ იქნება მადლი. **ხოლო** თუ საქმეებით იყო, ეს უკვე მადლი
აღარ არის. თორემ საქმე აღარ არის საქმე. 2შჯ.9,4. რომ.4,5. გალ.5.4.
7 მაშ რა? რასაც ეძებდა ისრაელი, ვერ მიაღწია. მხოლოდ
რჩეულებმა მიაღწიეს, დანარჩენები კი გაგულქვავდნენ.
8 როგორც წერია: „მისცა მათ ღმერთმა უგრძნობლობის
სული, თვალები, რათა არ ხედავდნენ, და ყურები, რათა არ
ესმოდეთ დღევანდელ დღემდე.“
2შჯ.29,4. ეს.6,9;29.10. მათ.13,14. მარ.4,12. ლუკ.8,10. იოან.12,40.
9 **ხოლო** დავითი ამბობს: „მათი სუფრა იყოს მახე, ბადე და
საცდური და მათდა მისაგებელი,

10 დაიბინდოს მათი თვალები, რათა ვერ ხედავდნენ, ხოლო
მათი ხერხემალი სამუდამოდ მრუდი იყოს.“ ფსალ.68,23-24.

## ისრაელიანთა დაცემით წარმართების ხსნა

11 მაშ, ვამბობ: იმდენად უნდა წაბორძიკდნენ, რომ დაე-
ცნენ? არამც და არამც. მაგრამ მათი დაცემით ხსნა ეღირსათ
წარმართებს, რათა აღძრულიყო მათში შური. საქ.13,47. რომ.10,19.
12 და თუ მათი დაცემა წუთისოფლის სიმდიდრეა და მათი
დამცრობა – წარმართთა სიმდიდრე, მით უმეტეს მათი სავსება.
13 ხოლო თქვენ გეუბნებით, წარმართნო: რამდენადაც წარ-
მართთა მოციქული ვარ, ჩემს მსახურებას ვადიდებ.
14 ნეტა შემძლებოდა შურის გაღვივება ჩემს ახლობლებში და
ზოგიერთი მათგანის ხსნა. 1კორ.9,22.
15 ვინაიდან, თუ მათი განდევნა ღმერთთან წუთისოფლის
შერიგებაა, აბა, რაღა იქნება მათი მიღება, თუ არა სიცოცხლე
მკვდართაგან? 2კორ.5,19.
16 თუ პირველი ნაყოფი წმიდაა, მაშ, ცომიც; და თუ ფესვი
წმიდაა, მაშ, რტოც.
17 ხოლო თუ ზოგი რტო გადატყდა და შენ, გარეულო ზეთი-
სხილო, დაემყენ მათ ადგილას და გახდი ზეთისხილის ფესვისა
და წვენის თანაზიარი, იერ.11,16. ეფეს.2,12.
18 ნუ იამპარტავნებ რტოთა წინაშე. ხოლო თუ იამპარტავნებ,
იცოდე, შენ კი არ გიკავია ფესვი, არამედ ფესვს უკავიხარ შენ.
ეს.66,2. რომ.12,16.
19 შენ იტყვი: რტოები გადატყდნენ, რათა მე დავემყნაო!
20 კეთილი. ისინი გადატყდნენ, ვინაიდან არ სწამდათ, შენ კი
დგახარ რწმენით; ნუ გაამაყდები, არამედ გეშინოდეს.
21 ვინაიდან, თუ ღმერთმა არ დაინდო ბუნებრივი რტოები,
შენც არ დაგინდობს.
22 ამრიგად, ხედავ ღვთის სახიერებას და სიმკაცრეს: სიმკა-
ცრეს დაცემულებზე და სახიერებას შენზე, თუ იდგები მის
სახიერებაში, თორემ შენც მოიკვეთები. იოან.15,2.
23 და ისინიც, თუ ურწმუნოებაში არ იდგებიან, დაემყნო-
ბიან, რადგან ღმერთს ძალუძს მათი კვლავ მყნობა.
24 ხოლო თუ შენ მოკვეთილი ხარ ბუნებით ველური ზეთისხი-
ლისგან და არაბუნებრივად დაემყნე კარგ ზეთისხილს, მით
უმეტეს ესენი, ბუნებრივები, დაემყნობიან თავიანთ ზეთისხილს.

## ყველა ისრაელიანი გადარჩება

25 რადგან არ მინდა, ძმებო, არ იცოდეთ ეს საიდუმლო, რათა
არ ეყრდნობოდეთ თქვენს სიბრძნეს: მანამდე ახლავს სიბრმავე
ისრაელის ნაწილს, ვიდრე მთელი წარმათობა არ მივა ღმერ-
თთან. ლუკ.21,24.

26 ასე მთელი ისრაელი გადარჩება, როგორც წერია: „მოვა
სიონიდან მხსნელი და უღმერთოებას ააცდენს იაკობს.
ეს.27,9;59,20-21.
27 ეს არის ჩემი აღთქმა მათთვის, როცა წარვხოცავ მათ
ცოდვებს." იერ.31,33. ებრ.8,10.
28 დიახ, სახარების მიხედვით ისინი მტრები არიან თქვენი
გულისათვის, ხოლო ამორჩევის მიხედვით საყვარელნი – მამების
გულისათვის.
29 ვინაიდან უცვალებელია ღვთის ნიჭი და მოწოდება.
რიცხ.23,19.
30 ისევე, როგორც თქვენც ოდესღაც ეურჩებოდით ღმერთს,
ახლა კი შეწყალებული ხართ მათი ურჩობის გამო, ტიტ.3,5.
31 ისე ახლა ისინიც ურჩობენ იმისათვის, რათა ისინიც
შეწყალებულნი იქნენ იმ წყალობით, რომელიც თქვენ გეძლევათ.
32 ვინაიდან ყველანი ურჩობაში ჩაკეტა ღმერთმა, რათა ყვე-
ლანი შეიწყალოს. რომ.3,9. გალ.3,22.
33 ო! ღვთის სიმდიდრეთა და სიბრძნისა და შემეცნების
სიღრმე! როგორი ჩაუწვდომელნი არიან მისი სამართალნი და
მიუკვლეველნი მისი გზები! იობ.9,10;36,23.
34 რადგან ვინ შეიცნო უფლის გონება? ვინ იყო მისი
მრჩეველი? ეს.40,13. იერ.33,18. 1კორ.2,16.
35 ან ვინ მისცა მას წინასწარ, რომ მიუზღოს?
იობ.35,7. ეს.40,13-14.
36 რადგან ყოველივე მისგან, მის მიერ და მის მიმართ არის.
მას დიდება უკუნისამდე. ამინ.

## თ ა ვ ი 12

### უძღვენით თქვენი სხეული ცოცხალ მსხვერპლად

1 **ამრიგად**, შეგაგონებთ, ძმებო, ღვთის წყალობებით, რომ
შესწიროთ თქვენი სხეული ცოცხალ, წმიდა, ღვთის სასურველ
მსხვერპლად – თქვენი სულიერი მსახურება. 1კორ.3,17.
2 და ნუ დაემსგავსებით ამ წუთისოფელს, არამედ შეიცვა-
ლენით თქვენი გონების განახლებით, რათა შეიცნოთ, რა არის
ღვთის ნება – კეთილი, სასურველი და სრულყოფილი.
ეფეს.1,18;5,10.17.

### სხეული ერთია, ასოები ბევრი

3 ჩემთვის მოცემული მადლით ვეუბნები ყოველ თქვენგანს:
თქვენს თავზე იმაზე მეტად ნუ იფიქრებთ, ვიდრე უნდა ფიქრო-
ბდეთ, არამედ იფიქრეთ თავმდაბლურად, რწმენის საზომით,
ღმერთმა რომ გიწილადათ თითოეულს. ეფეს.4,7.
4 ვინაიდან ჩვენ ერთ სხეულში მრავალი ასო გვაქვს, მაგრამ
ყველა ასოს როდი აქვს ერთი და იგივე საქმე. 1კორ.12,12.

5 ასევე ჩვენ, მრავალნი ერთ სხეულად ვართ ქრისტეში,
ხოლო ერთიმეორისათვის–ასონი
6 და გვაქვს მადლით სხვადასხვა ნიჭი, ჩვენთვის მოცემული,
თუ ქადაგებაა – რწმენის მიხედვით. მათ.25.15. 1პეტ.4.10. 1კორ.12.4.
7 თუ მსახურებაა – მსახურებაში, თუ დამოძღვრაა – დამო-
ძღვრაში.
8 თუ შემგონებელია – შეგონებით, გამჩუქებელია – უბრა-
ლოებით, უფროსია – სიბეჯითით და ქველმოქმედია – გულითა-
დობით. მათ.6,2.

## გიყვარდეთ, აკურთხეთ, იხარეთ

9 სიყვარული იყოს უთვალთმაქცო. განერიდეთ ბოროტებას
და მიეკარით კეთილს. ფსალ.96.10. ამოს.5,15.
10 ძმათმოყვარეობაში – ერთმანეთისადმი გულთბილი სიყვა-
რულით, პატივისცემაში ერთმანეთს დაასწარით. 1პეტ.2.17. ეფეს.4.2.
11 იბეჯითეთ და ნუ დაიღლებით. სულით აღიგზენით. ემსახუ-
რეთ უფალს.
12 იხარეთ იმედში, მომთმენნი იყავით გასაჭირში. ლოცვაში
– მდგრადნი. ლუკ.18,1.
13 მონაწილეობა მიიღეთ წმიდათა საჭიროებაში. ესწრაფეთ
სტუმართმოყვარეობას. 1კორ.16.1. ებრ.13.2.
14 ლოცეთ თქვენი მდევნელები. ლოცეთ და ნუ წყევლით.
მათ.5.44.
15 მოხარულებთან იხარეთ და მოტირალებთან იტირეთ. 1კორ.12.26.
16 ერთსულოვნება გქონდეთ ერთმანეთში. ქედმაღლობას ნუ
გამოედევნებით. არამედ მიჰყევით მორჩილთ, ბრძენი ნუ
გეგონებათ საკუთარი თავი. იგ.3.7. ეს.5.21. იოან.17.11.
17 ნურვის მიაგებთ ბოროტის წილ ბოროტს. ცდილობდეთ
კეთილს ყველა ადამიანის წინაშე. იგ.20.22. 2კორ.8.21.
18 თუ თქვენის მხრივ შესაძლებელია, ყველა ადამიანთან
მშვიდობიანად იყავით. ებრ.12.14.
19 შურს ნუ იძიებთ თქვენთვის, საყვარელნო, არამედ ადგილი
მიეცით უფლის რისხვას, ვინაიდან წერია: „ჩემია შურისგება
და მე მივაგებ. – ამბობს უფალი." 2რჯ.32.35. მათ.5.39. ლუკ.6.28. 1კორ.6.7.
20 ამიტომ, თუ შენი მტერი მშიერია, დააპურე იგი, თუ
სწყურია, დაალევინე, ვინაიდან ამის გაკეთებით ნაკვერჩხლებს
აგროვებ მის თავზე. იგ.25.21-22.
21 არ დაგძლიოს ბოროტმა, არამედ სძლიე ბოროტს კეთილით.

## თ ა ვ ი 13

### ხელმწიფებანი ღვთის მსახურნი არიან

1 **ყოველი** სული დაემორჩილოს უმაღლეს ხელმწიფებას.

ვინაიდან არ არსებობს ხელმწიფება, თუ არა ღვთისაგან, ხოლო არსებულნი ღვთის მიერ არიან დადგენილნი.

დან.2,21. 1პეტ.2.13. ტიტ.3.1.

2 ამიტომ ხელმწიფების მოწინააღმდეგე ეწინააღმდეგება ღვთის დადგენილებას. ხოლო მოწინააღმდეგენი მსჯავრს დაიტეხენ თავზე.

## სიყვარული არის რჯულის აღსრულება

3 რადგან მთავარნი საშიშნი არიან არა კეთილი საქმეებისათვის, არამედ ბოროტთათვის. თუ გსურს, რომ ხელმწიფებისა არ გეშინოდეს, კეთილი აკეთე და ქებას მიიღებ მისგან.

1პეტ.2,14;3,13.

4 ვინაიდან იგი ღვთის მსახურია შენდა სასიკეთოდ. მაგრამ თუ ბოროტებას იქმ, გეშინოდეს, რადგან ტყუილად როდი ატარებს მახვილს. ის ღვთის მსახურია და რისხვით შურისმაძიებელი ბოროტმოქმედზე.

5 ამიტომ ჩვენ უნდა დავემორჩილოთ არა მარტო რისხვის გამო, არამედ სინდისის გამოც.

6 სწორედ ამისათვის იხდით ხარკებს, ვინაიდან ისინი ღვთის მსახურები არიან და დღენიადაგ ამას აკეთებენ.

7 ამრიგად, მიეცით ყველას, რაც ეკუთვნის: ვისაც ხარკი – ხარკი, ვისაც ბაჟი – ბაჟი, ვისაც შიში – შიში, ვისაც პატივი – პატივი. მათ.22.21. მარ.12.17. ლუკ.20.25.

8 არავისი არაფერი დაგედოთ ვალად, გარდა ერთიმეორის სიყვარულისა, ვინაიდან სხვისი მოყვარული ასრულებს რჯულს.

კოლ.3.14. 1ტიმ.1,5.

9 რადგან: „არ იმრუშო, არ მოკლა, არ მოიპარო, არ იყო ცრუ მოწმე, არ ინდომო“ და სხვა რამ მცნება შედის ამ სიტყვაში: „გიყვარდეს მოყვასი შენი, ვითარცა თავი შენი.“

გამოს.20,14. ლევ.19,18. 2შჯ.5,18. მათ.22,39. მარ.12,31. ლუკ.10,27. იაკ.2,8.

10 სიყვარული ბოროტს არ უზამს მოყვასს. ამიტომ სიყვარული რჯულის აღვსებაა.

## შეიმოსეთ ნათლის საჭურველი

11 მაშ ასე, იმოქმედეთ, რადგან იცით დრო, რომ დადგა ძილისაგან თქვენი გამოღვიძების ჟამი. ვინაიდან ახლა უფრო ახლოა ჩვენი ხსნა, ვიდრე მაშინ, როცა ვირწმუნეთ. ეფეს.5,14.

12 ღამე წავიდა და დღე მოახლოვდა. ამიტომ მოვიშოროთ სიბნელის საქმეები და შევიმოსოთ ნათლის საჭურველი.

საქ.17,30. 2კორ.4,5. ეფეს.5,11.

13 მოვიქცეთ თავდაჭერილად, როგორც დღისით: არა მსუნაგობით და ლოთობით, არა ავხორცობითა და თავაშვებულობით, არა ჩხუბით და შურით, ლუკ.21,34.

14 არამედ შეიმოსეთ უფალი ქრისტე და ხორცზე ზრუნვას გულისთქმად ნუ გაიხდით. 1პეტ.2,11. გალ.5,16.

## თ ა ვ ი 14

### რატომ განიკითხავ ან ამცირებ შენს ძმას

1 **რწმენაში** უმტკიცები მიიღეთ, ოღონდ არა საკამათოდ
აზრთა გამო.
2 ზოგს სჯერა, რომ ყველაფრის ჭამა შეიძლება, უძლური კი
მხოლოდ მწვანილეულს ჭამს. 1კორ.10,25.
3 ვინც ჭამს, ნუ დაამცირებს იმას, ვინც არა ჭამს. და ვინც
არა ჭამს, ნუ განიკითხავს იმას, ვინც ჭამს. იმიტომ რომ ღმერ-
თმა მიიღო იგი.
4 ვინ ხარ შენ, სხვისი მონის განმკითხველო? თავისი უფლის
წინაშე იგი დგას ან ეცემა, მაგრამ წამოყენებული იქნება, ვინა-
იდან ღმერთს ძალუძს მისი წამოყენება. იაკ.4,12.
5 ზოგი დღეს დღისგან განარჩევს, ზოგი კი ყველა დღეს
ერთნაირად განიკითხავს. ყველა თავის რწმენაში იყოს მტკიცე.
6 ვინც იცავს დღეს, უფლისათვის იცავს, და ვინც ჭამს,
უფლისათვის ჭამს, რადგან მადლობას სწირავს ღმერთს. ხოლო
ვინც არ ჭამს, უფლისათვის არ ჭამს და მადლობას სწირავს
ღმერთს. 1კორ.10,31. 1ტიმ.4,4.
7 ვინაიდან არც ერთი ჩვენგანი არ ცოცხლობს საკუთარი
თავისათვის და არავინ კვდება საკუთარი თავისათვის.
1პეტ.4,2. 2კორ.5,15. 1თეს.5,10.
8 ვინაიდან, თუ ვცოცხლობთ, უფლისათვის ვცოცხლობთ და,
თუ ვკვდებით, უფლისათვის ვკვდებით. და ამიტომ, ვცოცხლობთ
თუ ვკვდებით, უფლისანი ვართ.
9 რადგან იმისათვის მოკვდა ქრისტე და გაცოცხლდა, რომ
იუფლოს მკვდრებზეც და ცოცხლებზეც. მათ.28,18. საქ.10,42.
10 მაშ, შენ რატომ განიკითხავ შენს ძმას? ანდა რატომ ამცი-
რებ შენს ძმას? ჩვენ ხომ ყველანი წარვდგებით ღვთის სამსჯავ-
როს წინაშე. მათ.7,1-2. 2კორ.5,10.
11 რადგან წერია: „მე ცოცხალი ვარ, – ამბობს უფალი. ჩემს
წინაშე მოიდრიკება ყოველი მუხლი და ყოველი ენა აღიარებს
ღმერთს.“ ეს.45,23. მათ.26,64. ფილ.2,10.
12 ამრიგად, ყოველი ჩვენგანი საკუთარი თავისათვის ანგა-
რიშს ჩააბარებს ღმერთს. მათ.12,36.

### ისეთ რაიმეს ნუ გააკეთებ, რაც შენს ძმას აცდუნებს

13 ამიტომ ნუღარ განვიკიხავთ ერთმანეთს, არამედ იმსჯელეთ
იმაზე, რომ ძმამ ძმა არ დააბრკოლოს და არ აცდუნოს. მათ.18,7.
14 მე ვიცი და მწამს უფალ იესოში, რომ არაფერია უწმი-
დური თავისთავად; მხოლოდ მისთვის არის უწმიდური, ვინც
არაწმიდად ჩათვლის რამეს. მათ.15,11.
15 თუ საჭმლის გამო შეწუხდება შენი ძმა, შენ უკვე აღარ

იქცევი სიყვარულით. შენი საჭმლით ნუ დაღუპავ მას, ვისთვი-
საც მოკვდა ქრისტე. 1კორ.8,11.
16 დასაგმობი ნუ გახდება თქვენი სიკეთე.
17 ვინაიდან ღვთის სასუფეველი საჭმელ-სასმელი კი არ არის,
არამედ სიმართლე, მშვიდობა და სიხარული სულიწმიდაში.
1კორ.8,8. გალ.5,22.
18 ხოლო ვინც ამით ემსახურება ქრისტეს, იგი სასურველია
ღვთისათვის და მოსაწონი – ადამიანთათვის.
19 მაშ, ვესწრაფოთ იმას, რაც მშვიდობასა და ერთმანეთის
აღშენებას ემსახურება.
20 საჭმლისათვის ნუ დაარღვევ ღვთის საქმეებს. ყოველივე
წმიდაა, მაგრამ ბოროტია იმისათვის, ვინც შებრკოლებით ჭამს.
მათ.13,11.
21 უმჯობესია არა ჭამო ხორცი, არ დალიო ღვინო და არც
სხვა რამ, რითაც შენი ძმა შებრკოლდება.
22 გაქვს რწმენა? გქონდეს შენთვის ღვთის წინაშე. ნეტარია
ის, ვინც თავის თავს არ სდებს მსჯავრს იმის გამო, რასაც
ირჩევს. 1იოან.3,21.
23 ვინც ეჭვობს ჭამისას, დამნაშავეა, ვინაიდან რწმენით არ
იქცევა. ხოლო ყოველივე, რაც რწმენით არაა, ცოდვაა. ტიტ.1,15.
24 ხოლო მას, ვისაც ძალუძს თქვენი განმტკიცება, ჩემი სახა-
რების და იესო ქრისტეს ქადაგების მიხედვით, იმ საიდუმლოს
გამოცხადებით, რომელიც უკუნითიდან მიდუმებული იყო,
1კორ.2,7.
25 ხოლო ახლა გაცხადებულია წინასწარმეტყველური წერი-
ლებით, მარადიული ღვთის ბრძანებით ეუწყა ყველა ერს, რომ
დაემორჩილონ რწმენას. ეს.42,16.
26 ერთადერთ ბრძენ ღმერთს, იესო ქრისტეს მეშვეობით,
დიდება უკუნითი უკუნისამდე. ამინ.

## თ ა ვ ი 15

### მიიღეთ ერთმანეთი, როგორც ქრისტემ მიგიღოთ

1 **ხოლო** ჩვენ, ძლიერთ, გვმართებს ვზიდოთ უსუსურთა
უძლურება და არ ვეძებოთ საკუთარი თავის სიამე.
2 ყოველი ჩვენგანი უნდა აამებდეს მოყვასს სასიკეთო
აღშენებისათვის. 1კორ.10,24.
3 ვინაიდან ქრისტეც არ ეძებდა სიამეს თავისთვის, არამედ
როგორც წერია: „შენი მლანძღველების ლანძღვა დამატყდა მე.“
ფსალ.68,10.
4 რადგან ყოველივე, რაც წინათ დაიწერა, ჩვენს სასწავლე-
ბლად დაიწერა, რათა მოთმინებით და წერილთა ნუგეშით გვქო-
ნდეს იმედი. რომ.4,23-24.

5 ხოლო მოთმინებისა და ნუგეშის ღმერთმა მოგცეთ თქვენ
ერთმანეთში ერთსულოვნება ქრისტე იესოს მიერ.
1კორ.1,10. ფილ.2,2.
6 რათა ერთსულოვნად, ერთი პირით ადიდოთ ღმერთი, ჩვენი
უფლის იესო ქრისტეს მამა.
7 ამიტომ მიიღეთ ერთმანეთი ისევე, როგორც ქრისტემ
მიგიღოთ თქვენ ღვთის სადიდებლად. იოან.17,24.

## ქრისტე მსახურად წინადაცვეთილებისთვის

8 ხოლო მე ვამბობ, რომ ქრისტე გახდა წინადაცვეთილთა
მსახური ღვთის ჭეშმარიტებისათვის, რათა შესრულებულიყო
მამებისათვის აღთქმული, საქ.3,25. რომ.3,30.
9 და რათა წარმართებს განედიდებინათ ღმერთი შეწყალები-
სათვის, როგორც წერია: „ამისათვის გაღიარებ წარმართებს
შორის და ვუგალობებ შენს სახელს." 2მფ.22,50. ფსალ.17,50.
10 და კვლავ ამბობს: „იხარებდეთ, წარმართნო, მის ხალხთან
ერთად." 2შჯ.32,43.
11 და კვლავ: „წარმართებო, აქებდეთ უფალს და, ხალხებო,
ადიდებდეთ მას." ფსალ.116,1.
12 და კვლავ, ესაია ამბობს: „იყოს იესეს ფესვი, რომელიც
აღდგება წარმართებზე საუფლოდ, მისი იმედი ექნებათ წარმარ-
თებს." ეს.11,10. გამოც.5,5.
13 ხოლო იმედის ღმერთმა აგავსოთ ყოველგვარი სიხარულით
და მშვიდობით რწმენაში, რათა სულიწმიდის ძალით იუხვოთ
იმედში. რომ.12,12;14,17.

## პავლე ქრისტეს მსახური წარმართებში

14 და თვითონ მეც, ძმანო, დარწმუნებული ვარ, რომ თქვენ
თვითონაც სავსე ხართ სათნოებით, სავსე ხართ ყოველგვარი
შემეცნებით და ძალგიძთ ერთმანეთის დარიგება.
15 მაგრამ ცოტა გავკადნიერდი, როცა გწერდით აქა-იქ,
როგორც თქვენდამი შეხსენებას ღვთის მიერ ჩემთვის მოცე-
მული მადლით –
16 ვიყო იესო ქრისტეს მსახური წარმართებთან და ღვთის
სახარების მღვდელმსახური, რათა წარმართთა შესაწირავი იყოს
სასურველი და სულიწმიდის მიერ წმიდა. ეს.66,19. საქ.9,15. რომ.12,2.
17 ამიტომ ძალმიძს ვიქო ქრისტე იესოში ღვთის წინაშე.
18 რადგან ვერ გავკადნიერდები ვილაპარაკო ისეთი რამ, რაც
არ გაუკეთებია ქრისტეს ჩემი მეშვეობით წარმართთა დასამორ-
ჩილებლად სიტყვით და საქმით,
19 ნიშნებისა და სასწაულების ძალით, ღვთის სულის ძალით,
ისე, რომ იერუსალიმიდან და მისი შემოგარენიდან ილურიკი-
ამდე გავავრცელე ქრისტეს სახარება.

20 თანაც, ვცდილობდი მეხარებინა არა იქ, სადაც უკვე ცნო-
ბილი იყო ქრისტეს სახელი, რათა არ მეშენებინა სხვის საძირ-
კველზე, 1კორ.3.10.2კორ.10,15.
21 არამედ როგორც წერია: „ვისთვისაც არ გამოუცხადებიათ,
დაინახავენ, და ვისაც არ მოუსმენია, მიხვდებიან.“ ეს.52,15.

## ესპანეთში მგზავრობის განზრახვა

22 ამის გამოც იყო, რომ მრავალგზის შემიფერხდა თქვენთან
მოსვლა. რომ.1,13.
23 ხოლო ახლა, როცა ჯერ კიდევ არა მაქვს ადგილი ამ მხა-
რეებში, ხოლო მრავალი წელია მსურს თქვენთან მოსვლა,
1თეს.3.10.
24 როგორც კი დავაპირებ ესპანეთში გამგზავრებას, გამოგივ-
ლით, ვინაიდან ვიმედოვნებ, რომ განახავთ გავლისას, და თქვენ
გამაცილებთ იქ, და ერთხანს მაინც დავტკბები თქვენთან
ყოფნით.
25 ხოლო ახლა იერუსალიმში მივდივარ წმიდათა სამსახურად.
26 რადგან მაკედონიამ და აქაიამ ინებეს მოწყალების მიცემა
ღარიბი წმიდებისათვის, რომლებიც იერუსალიმში არიან.
1კორ.16,1. 2კორ.8,4.
27 ინებეს და მოვალენიც არიან მათ წინაშე. ვინაიდან, თუ
წარმართები ეზიარნენ მათ სულიერში, ხორციელადაც უნდა
მოემსახურონ მათ. 1კორ.9,11.
28 ამრიგად, როცა დავამთავრებ ამას და ბეჭედს დავასვამ
მათ ნაყოფს, თქვენთან გამოვლით წავალ ესპანეთისკენ.
29 ხოლო ვიცი, რომ თქვენთან მოსვლისას მოვალ ქრისტეს
სახარების სრული კურთხევით. რომ.1,11.
30 შეგაგონებთ თქვენ, ძმანო, ჩვენი უფლით, იესო ქრისტეთი,
და სულის სიყვარულით, ჩემთან ერთად იბეჯითოთ ჩემთვის
ღვთისადმი ლოცვებში. 2კორ.1,11.
31 რათა გადავურჩე ურწმუნოებს იუდეაში და წმიდათათვის
სასიამოვნო იყოს ჩემი სამსახური იერუსალიმისთვის. საქ.20,23.
32 რათა სიხარულით მოვიდე თქვენთან ღვთის ნებით და
დავისვენო თქვენთან. რომ.1.10.
33 მშვიდობის ღმერთი იყოს ყველა თქვენგანთან. ამინ.
რომ.16,20. 1კორ.14,33.

# თ ა ვ ი 16

## ფიბეს შექება, მოკითხვა ცალკეულ პირებს

1 **აჰა**, წარმოგიდგენთ ჩვენს დას ფიბეს, რომელიც არის
კენქრელთა ეკლესიის მსახური,
2 რათა მიიღოთ იგი უფალში, როგორც წმიდებს შეეფერება,

და დაეხმაროთ ყველაფერში, რაც დასჭირდება თქვენთან,
ვინაიდან ისიც ბევრის შემწე იყო და პირადად ჩემიც.
3 მოიკითხეთ პრისკილა და აკვილა, ჩემი თანამშრომელნი
ქრისტე იესოში, საქ.18,2.
4 რომელნიც თავს სწირავდნენ ჩემი სიცოცხლისათვის და,
რომელთაც არა მარტო მე ვემადლიერები, არამედ წარმართთა
ეკლესიებიც და მათი საშინაო ეკლესიაც. მათ.18,20.
5 მოიკითხეთ ჩემი საყვარელი ეპენეტოსი, რომელიც აზიაში
პირველი ნაყოფია ქრისტესათვის.
6 მოიკითხეთ მარიამი, რომელმაც ბევრი იშრომა თქვენთვის.
7 მოიკითხეთ ანდრონიკე და იუნია, ჩემი ნათესავები და
ჩემი თანატყვეები, რომელნიც განთქმული არიან მოციქულებს
შორის და ჩემზე უწინაც ირწმუნეს ქრისტე.
8 მოიკითხეთ ამპლიასივ ჩემი საყვარელი უფალში.
9 მოიკითხეთ ურბანოსი, ჩვენი თანამშრომელი ქრისტეში, და
ჩემი საყვარელი სტაქისი.
10 მოიკითხეთ ქრისტეში გამოცდილი აპელესი. მოიკითხეთ
არისტობულეს შინაურნი.
11 მოიკითხეთ ჩემი ნათესავი იროდიონი. მოიკითხეთ ნარკისუ-
სის შინაურნი, უფალში მყოფნი.
12 მოიკითხეთ უფალში მშრომელები, ტრიფენა და ტრიფო-
სასი. მოიკითხეთ საყვარელი პერსისი, რომელმაც ბევრი იშრომა
უფალში.
13 მოიკითხეთ უფალში რჩეული რუფუსი და დედა მისი და
ჩემი.
14 მოიკითხეთ ასვინკრიტესი, ფლეგონი, ერმესი, პატრობასი,
ჰერმასი, და მათთან მყოფი ძმები.
15 მოიკითხეთ ფილოლოგოსი და იულია, ნირეასი და მისი და,
ოლიმპასი და მათთან მყოფი ყველა წმიდა.
16 მოიკითხეთ ერთმანეთი წმიდა ამბორით. მოკითხვას გითვ-
ლით ქრისტეს ყველა ეკლესია. 1პეტ.5,14. 1კორ.16,20. 2კორ.13,12.

## გაფრთხილება განხეთქილების წინააღმდეგ

17 შეგაგონებთ, ძმანო, მოერიდეთ მათ, ვინც განხეთქილებასა
და საცდურს ქმნის წინააღმდეგ იმ მოძღვრებისა, რომელიც
თქვენ ისწავლეთ, და ზურგი აქციეთ მათ.
მათ.18,17. საქ.15,24. 1კორ.15,11. გალ.5,9. ფილ.3,2. კოლ.2,8.
18 ვინაიდან ასეთი ადამიანები ემსახურებიან არა ჩვენს
უფალს იესო ქრისტეს, არამედ თავიანთ მუცელს და ლამაზი
სიტყვებით და მოფერებით აცდენენ უმანკოთა გულებს.
ფილ.3,18-19.
19 რადგან თქვენი მორჩილება ყველასათვის ცნობილია. ამი-

ტომ მოხარული ვარ თქვენს გამო, მაგრამ მინდა, რომ ბრძენნი
იყოთ სიკეთისათვის და უბრალონი ბოროტისათვის.
20 ხოლო მშვიდობის ღმერთი მალე თქვენს ფერხთით შემუს-
რავს სატანას. ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მადლი თქვენთანაა.
ამინ. გამოც.12,10.

## მოკითხვა პავლეს თანაშეემწებიდან და კურთხევა

21 მოკითხვას გითვლიან ჩემი თანამშრომელი ტიმოთე და ჩემი
ნათესავები ლუკიოსი, იასონი, და სოსიპატროსი. საქ.16,1. ფილ.2,19.
22 მოკითხვას გითვლიან უფალში ტერტოსი, რომელმაც
დავწერე ეს წერილი.
23 მოკითხვას გითვლიან ჩემი მასპინძელი გაიოზი და მთელი
ეკლესია. მოკითხვას გითვლიან ქალაქის ხაზინადარი ერასტოსი
და ძმა კვარტოსი.
24 ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მადლი ყოველ თქვენგანთან.
ამინ.



# პავლე მოციქულის პირველი წერილი კორინთელთა მიმართ

## თავი 1

### მოკითხვა კორინთოს ეკლესიას

1 **პავლე**, იესო ქრისტეს მოწოდებული მოციქული ღვთის
ნებით და ძმა სოსთენი, საქ.18,17. რომ.1,1.
2 ღვთის ეკლესიას, რომელიც კორინთოშია, ქრისტე იესოში
წმიდად გამხდართ, მოწოდებულ წმიდებს, ყველასთან ერთად,
ვინც მოუხმობს ჩვენი უფლის იესო ქრისტეს სახელს, ყველა
ადგილას – მათთან და ჩვენთან: იოან.17,19. საქ.15,9. 1თეს.4,7. 2ტიმ.2,19.
3 მადლი თქვენ და მშვიდობა ჩვენი მამა ღმერთისა და
უფალ იესო ქრისტესაგან. 1პეტ 1.2.

### მადლობა მათთვის მიცემული მადლისთვის

4 მარადის ვმადლობ ღმერთს თქვენთვის, ღვთის მადლისა-
თვის, რომელიც გებოძათ თქვენ ქრისტე იესოში, 2თეს.1,3.
5 იმიტომ, რომ გამდიდრდით მასში ყოველივეთი, ყოველ-
გვარი სიტყვით და ყოველგვარი შემეცნებით, კოლ.1,9.
6 რადგან ქრისტეს მოწმობა განმტკიცდა თქვენში, – 1კორ.2,2.
7 ისე, რომ არ გაკლიათ არავითარი ნიჭი ჩვენი უფლის იესო
ქრისტეს გამოცხადების მოლოდინში, 1კორ.12,11. ფილ.3,20. ტიტ.2.13.
8 ვინც განგამტკიცებთ თქვენ ბოლომდე, რათა უმწიკვლო
იყოთ ჩვენი უფლის იესო ქრისტეს დღეს. 1თეს.3,13.
9 სარწმუნოა ღმერთი, რომლისგანაც იქენით მოწოდებულნი
მის ძესთან, ჩვენს უფალ იესო ქრისტესთან საზიაროდ. 1თეს.5,24.

## შეგონება განხეთქილების შესახებ

10 ხოლო მე შეგაგონებთ, ძმანო, ჩვენი უფლის იესო ქრისტეს
სახელით, რომ ყველანი ამბობდეთ ერთსა და იმავეს, და არ
იყოს თქვენში განხეთქილება, არამედ გაერთიანებულნი იყოთ
გონებით და აზრით. რომ.15.5. ფილ.2.2.
11 რადგან ჩემთვის ცნობილი გახდა, ძმანო, ქლოეს ხალხის
საშუალებით, რომ თქვენს შორის დავაა.
12 მე ვგულისხმობ, რომ ყოველი თქვენგანი ამბობს: მე პავ-
ლესი ვარ, მე აპოლოსი, მე კეფასი, მე კი ქრისტესიო. საქ.18.24.
13 განა გაიყო ქრისტე? განა პავლე ეცვა ჯვარს თქვენთვის?
ან პავლეს სახელით მოინათლეთ? ეფეს.4.5.
14 მადლობას ვწირავ ღმერთს, რომ არც ერთი თქვენგანი არ
მომინათლავს, გარდა კრისპოსის და გაიოზისა, საქ.18.8.
15 რათა ვინმემ არ თქვას, რომ ჩემი სახელით მოინათლეთ.
16 მოვნათლე აგრეთვე სტეფანას სახლი. მათ გარდა კი, არ
ვიცი, თუ მოვნათლე ვინმე,
17 რადგან ქრისტეს არ მოვუვლენივარ მოსანათლავად, არამედ
სახარებლად. არა ბრძნული სიტყვებით, რათა არ გაუქმებულიყო
ქრისტეს ჯვარი. 2პეტ.1.16. 1კორ.2.13.

## ჯვარცმული ქრისტე ღვთის ძალაა და სიბრძნე

18 ვინაიდან სიტყვა ჯვრის შესახებ სისულელეა მათთვის,
რომელნიც იღუპებიან, ხოლო ჩვენთვის, რომელნიც გადავრ-
ჩებით, ღვთის ძალაა. საქ.17,18. რომ.1,16.
19 რადგან წერია: „ბრძენთა სიბრძნეს მოვსპობ და გონიერთა
გონიერებას უკუვაგდებ." ეს.29,14.
20 სად არის ბრძენი? სად არის მწიგნობარი? სად არის ამ
წუთისოფლის მოკამათე? განა სისულელედ არ აქცია ღმერთმა
ქვეყნიერების სიბრძნე? ეს.33,18:44,25.
21 ვინაიდან, რაკი ღვთაებრივ სიბრძნეში ვერ იცნო ღმერთი
წუთისოფელმა თავისი სიბრძნით, ღვთისთვის სათნო იყო მორ-
წმუნეთა ხსნა ქადაგების უგუნურებით. მათ.11,25.
22 რადგან იუდეველნი მოითხოვენ სასწაულებს და ბერძნები
სიბრძნეს ეძებენ, მათ.12,38;16,1.
23 ხოლო ჩვენ ვქადაგებთ ჯვარცმულ ქრისტეს: იუდეველთა-
თვის საცდურს და ბერძენთათვის – უგუნურებას,
ეს.8,14. საქ.17,18. რომ.9,32.
24 ხოლო მოწოდებულთათვის – იუდეველებისთვისაც და
ბერძნებისთვისაც: ვქადაგებთ ქრისტეს – ღვთის ძალას და
ღვთის სიბრძნეს.
25 რადგან უგნურება ღვთისა ადამიანებზე უბრძენესია, და
სისუსტე ღვთისა – ადამიანებზე უძლიერესი. რომ.1,16. კოლ.2,3.
26 ნახეთ, ძმანო, ვინ ხართ მოწოდებულნი: ბევრი არ არის

ხორციელად ბრძენი, ბევრი არ არის ძლიერი და ბევრი არ არის
წარჩინებული. იოან.7,48. იაკ.2,5.
27 არამედ წუთისოფლის უმეცარნი ამოარჩია ღმერთმა, რათა
შეარცხვინოს ბრძენები, და წუთისოფლის უძლურნი ამოარჩია
ღმერთმა, რათა შეარცხვინოს ძლიერნი. 2კორ.10,5.
28 მდაბიონი ამოარჩია ღმერთმა და დამცირებულნი, და
არარსებული, რათა გააუქმოს არსებული -
29 იმისათვის, რომ არავითარი ძე ხორციელი არ იქადოდეს
ღვთის წინაშე. რომ.3,27. ეფეს.2,9.
30 იმისგან ხართ თქვენ ქრისტე იესოში, რომელიც გახდა
ჩვენთვის სიბრძნედ ღვთისაგან, სიმართლედ, განწმედად და
გამოსყიდვად. იერ.23,5. იოან.17,19. 1პეტ.1,18. კოლ.2,3.
31 რათა იყოს, როგორც წერია: „ვინც იქადის, უფლით დაი-
ქადოს." იერ.9,24. 2კორ.10,17.

## თავი 2

### პავლე ახარებს მხოლოდ ჯვარცმულ ქრისტეს

1 **და** მეც მოვედი თქვენთან, ძმებო, მოვედი ღვთის მოწმო-
ბის საუწყებლად, არა ამაღლებული სიტყვით ან სიბრძნით,
1კორ.1,17.
2 რადგან გადავწყვიტე არაფერი მცოდნოდა თქვენს შორის,
გარდა იესო ქრისტესი და ისიც ჯვარცმულისა.
1კორ.1,23;15,3. ფილ.3,8.
3 და ვიყავი თქვენთან უძლურებაში, შიშში და დიდ ძრწო-
ლაში. საქ.18,1.
4 და ჩემი სიტყვა და ქადაგება ჩემი სიბრძნის დამარწმუნე-
ბელი სიტყვებით კი არ იყო, არამედ სულისა და ძალის გამო-
ცხადებით. 2პეტ.1,16.
5 რათა თქვენი რწმენა იყოს არა კაცთა სიბრძნით, არამედ
ღვთის ძალით. 2კორ.6,7.

### ვქადაგებ არაადამიანურ სიბრძნეს შესწავლილი სიტყვებით

6 ოღონდ სიბრძნეს ვლაპარაკობთ სულიერად მოწიფულთა
შორის, არა წუთისოფლის სიბრძნეს, არც წუთისოფლის მთა-
ვართა, რომელნიც წარმავალნი არიან, იაკ.3,15.
7 არამედ ვლაპარაკობთ ღვთის სიბრძნეს საიდუმლოებაში,
დაფარულს, რომელიც წინასწარ განსაზღვრა ღმერთმა საუკუ-
ნეთა უწინარეს ჩვენი დიდებისთვის, რომ.14,24. ეფეს.3,9.
8 რაც ვერავინ შეიცნო წუთისოფლის მთავართაგან. ვინაი-
დან, რომ შეეცნოთ, ჯვარს არ აცვამდნენ დიდების უფალს.
მათ.11,25. საქ.13,27. 2კორ.3,14.
9 მაგრამ, როგორც წერია: „რაც თვალს არ უნახავს, ყურს

არ სმენია, კაცს გულში არ გაუვლია, ღმერთმა ის მოუმზადა
თავის მოყვარულებს.“ ეს.64,4.
10 ჩვენ კი გაგვიმხილა ღმერთმა თავისი სულით. ვინაიდან
სული ჭვრეტს ყოველივეს, ღვთის სიღრმეებსაც.
მათ.13,11. მარ.4,11. იოან.4,26.
11 ვინაიდან, რომელმა ადამიანმა იცის, რა არის ადამიანში,
გარდა ადამიანის სულისა, რომელიც მასშია? ასევე ღვთისა
არავინ არაფერი იცის, გარდა ღვთის სულისა. რომ.11,33.
12 ხოლო ჩვენ მივიღეთ არა წუთისოფლის სული, არამედ
სული ღვთისაგან, რათა ვიცოდეთ ღვთისაგან ჩვენთვის მონიჭე-
ბული. რომ.8,15.
13 და ამას ვლაპარაკობთ არა ადამიანთა სიბრძნით შესწავ-
ლილი სიტყვებით, არამედ სულიწმიდისაგან შესწავლილით.
სულიერს სულიერით განვმარტავთ. 1კორ.1,17.
14 აი, მშვინვიერი ადამიანი არ ღებულობს იმას, რაც ღვთის
სულისაგან არის, ვინაიდან უგუნურებად მიიჩნევს და არც
ძალუძს შეცნობა, რადგან სულიერად არის განსასჯელი. რომ.8,5.
15 ხოლო სულიერი განსჯის ყოველივეს, თავად კი არავისგან
არ განისჯება. იგ.28,5.
16 რადგან ვინ შეიცნო უფლის აზრი, რათა ასწავლოს მას?
ჩვენ კი გვაქვს ქრისტეს აზრი. ეს.40,13. რომ.11,34.

## თ ა ვ ი 3

### მე დავრგე, აპოლომ მორწყა, მაგრამ ღმერთმა გაზარდა

1 **ხოლო** მე არ შემეძლო თქვენთან ლაპარაკი, ძმანო,
როგორც სულიერებთან, არამედ როგორც ხორციელებთან,
როგორც ჩვილებთან ქრისტეში. ეფეს.4,14.
2 რძეს გასმევდით თქვენ და არა საჭმელს, ვინაიდან მაშინ
არ შეგეძლოთ და ახლაც არ ძალგიძთ, 1პეტ.2,2.
3 იმიტომ, რომ ჯერ კიდევ ხორციელნი ხართ. ვინაიდან თუ
შური და დავაა თქვენს შორის, განა ხორციელნი არა ხართ და
ადამიანისებურად არ იქცევით?
4 რადგან, როცა ერთი ამბობს: მე პავლესი ვარ, ხოლო
მეორე: მე აპოლოსი ვარო, განა ხორციელნი არა ხართ? 1კორ.1,12.
5 აბა, ვინ არის პავლე? ვინ არის აპოლო? მხოლოდ მსა-
ხურნი, რომელთა მეშვეობითაც ირწმუნეთ, როგორც თითოეულს
მისცა უფალმა. რომ.12,6.
6 მე დავრგე, აპოლომ მორწყა, მაგრამ ღმერთმა გაზარდა.
მარ.16,20. საქ.19,1.
7 ამიტომ არც დამრგველია არაფერი, არც მომრწყველი,
არამედ გამზრდელი ღმერთი.

8 დამრგველი და მომრწყველი ერთი და იგივეა. ხოლო
თითოეული მიიღებს თავის საზღაურს თავისი შრომისამებრ,
9 ვინაიდან ჩვენ ღვთის თანამშრომელნი ვართ, თქვენ კი –
ღვთის ყანა და ღვთის შენობა. ეს.5,1;61,3.

## არავის შეუძლია სხვა საძირკვლის ჩაყრა

10 მე, ღვთის მიერ ჩემთვის ბოძებული მადლით, როგორც
ბრძენმა ხუროთმოძღვარმა, საძირკველი დავუდე, ხოლო სხვა
აშენებს მასზე. მაგრამ თითოეულმა უყუროს, როგორ აშენებს
მასზე.
11 ვინაიდან არავის არ ძალუძს დაუდოს სხვა საძირკველი,
გარდა იმისა, რაც დადებულია, რომელიც არის იესო ქრისტე.
ეს.28.16. ეფეს.2,22.
12 და თუ ვინმე აშენებს ამ საძირკველზე – ოქროს,
ვერცხლს, პატიოსან ქვებს, ძელს, ნამჯას,–
13 თითოეულის საქმე გამომჟღავნდება. ვინაიდან დღე გამოა-
ჩენს, რადგან ის ცეცხლით გამოცხადდება და თითოეულის
საქმეკ. როგორიც ის არის, ცეცხლი გამოცდის. ეს.48.10. 1პეტ.1.7.
14 ვისი დაშენებულიც გაძლებს, ის მიიღებს საზღაურს.
15 ვისი საქმეც დაიწვება, ის იზარალებს. თვითონ კი გადარ-
ჩება. მაგრამ როგორც ცეცხლიდან.

## თქვენ ხართ ღვთის ტაძარი

16 ნუთუ არ იცით, რომ ღვთის ტაძარი ხართ და ღვთის
სული ცოცხლობს თქვენში?
იოან.14.23. რომ.8.9. 1კორ.6,19. 2კორ.6.16. ებრ.3,6. გალ.4,6.
17 თუ ვინმე აზიანებს ღვთის ტაძარს, ღმერთი დააზიანებს
მას, რადგან წმიდაა ღვთის ტაძარი, და ეს თქვენა ხართ.

## ნურავინ დაიკვეხნის ადამიანით

18 ნურავინ აცდუნებთ თავს. თუ ვინმეს ამ წუთისოფელში
თავისი თავი ბრძნად წარმოუდგენია, გაუგუნურდეს, რათა
ბრძენი გახდეს. ეს.5.21.
19 ვინაიდან ამ წუთისოფლის სიბრძნე უგუნურებაა ღვთის
წინაშე, როგორც წერია: „მათ ცბიერებაში შეიპყრობს ბრძე-
ნებს." იობ.5.13.
20 და კიდევ: „იცის უფალმა ბრძენთა ზრახვანი. რომ ამაოა
ისინი." ფსალ.93.11.
21 ამიტომ ნურავინ დაიკვეხნის ადამიანებით, ვინაიდან ყოვე-
ლივე თქვენია.
22 გინდ პავლე, გინდ აპოლო. გინდ კეფა, გინდ წუთისო-
ფელი, გინდ სიცოცხლე, გინდ სიკვდილი, გინდ აწმყო და გინდ
მყოფადი – ყოველივე თქვენია.

23 თქვენ ხომ ქრისტესი ხართ, ქრისტე კი ღვთისაა.

## თ ა ვ ი 4

### უფალია ჩემი მსაჯული

1 **ადამიანმა** ისე ჩაგვთვალოს ჩვენ, როგორც ქრისტეს მსა-
ხურნი და ღვთის საიდუმლოთა განმგებელნი. 2კორ.6.4.
2 აქ განმგებელთაგან მოითხოვენ, რომ ვინმე აღმოჩნდეს
სარწმუნო. მათ.24,45. ლუკ.12.42.
3 ხოლო ჩემთვის უმნიშვნელო რამაა, თქვენ განმსჯით მე თუ
ადამიანთა სამსჯავრო. მე თვითონაც არ განვსჯი ჩემს თავს.
4 ვინაიდან არაფერი ვიცი ჩემს თავზე, მაგრამ ამით არ
ვმართლდები. ჩემი განმსჯელი ხომ უფალია.
გამოც.34,7. იოან.9,2. საქ.23.1.
5 ამიტომ ნუ განსჯით უჟამოდ, ვიდრე მოვიდოდეს უფალი,
რომელიც გაანათებს ბნელში დამალულს და გამოაჩენს გულის
ზრახვებს, და მაშინ ექნება თითოეულს ქება ღვთისაგან.
მათ.7,1;25,21. რომ.2.1.

### უგუნურები ქრისტეს გულისათვის

6 და ეს, ძმანო, ნიმუშად დავუდე ჩემს თავს და აპოლოსს
თქვენი გულისათვის, რათა ისწავლოთ ჩვენგან, რომ არ გადა-
ხვიდეთ დაწერილს და არ გაუყოყოჩდეთ ერთმანეთს.
იგ.3.7. რომ.12,3.
7 რადგან, ვინ განგასხვავებს? რა გაქვს, რაც არ მიგიღია?
ხოლო თუ მიიღე, რად იკვეხნი, თითქოს არ მიგეღოს, იოან.3,27.
8 დიახ, უკვე გაძეხით, უკვე გამდიდრდით, ჩვენს გარეშე
გამეფდით. და ნეტა მართლა მეფობდეთ, რომ ჩვენც ვმეფობდეთ
თქვენთან ერთად.
9 რადგან ვფიქრობ, რომ ჩვენ, მოციქულებს, ღმერთმა უკა-
ნასკნელი ადგილი მოგვიჩინა, როგორც სიკვდილმისჯილებს.
ვინაიდან სანახაობად გავხდით წუთისოფლისათვის, ანგელოზე-
ბისთვისაც და ადამიანებისთვის. ფსალ.43,23. რომ.8,36. 2კორ.4,11.
10 ჩვენ უგუნურები ვართ ქრისტეს გულისათვის, თქვენ კი
ბრძენები ხართ ქრისტეში. ჩვენ უძლურნი ვართ, თქვენ კი
ძლიერნი. თქვენ დიდებულნი, ჩვენ კი უპატიონი.
11 ჩვენ ამ ჟამამდე მშივრები და მწყურვალები ვართ, შიშვ-
ლები და ნაცემნი, და მოხეტიალენი.
12 ვშრომობთ და ჩვენი ხელებით ვმუშაობთ. გვლანძღავენ –
ვლოცავთ, გვდევნიან – ვითმენთ.
მათ.5,44. ლუკ.23.34. საქ.7.60;20.34. 1თეს.2.9. 2თეს.3.8.
13 სახელს გვიტეხენ – ვეფერებით. და გავხდით განახვეტი
წუთისოფლისა, ყველაფრის ნაგავი აქამდე.

### პავლე შეაგონებს

14 თქვენდა შესარცხვენად როდი ვწერ ამას, არამედ შეგაგო-
ნებთ, როგორც ჩემს საყვარელ შვილებს.
15 ვინაიდან თუნდაც ათი ათასი აღმზრდელი გყავდეთ
ქრისტეში, მამები ბევრი არა გყავთ, რადგან მე გშობეთ თქვენ
ქრისტე იესოში სახარებით. გალ.4,19. ფილ.1,10.
16 ამიტომ შეგაგონებთ თქვენ: მომბაძეთ მე.
17 ამისათვის გამოვგზავნე თქვენთან ტიმოთე, ჩემი საყვა-
რელი და ერთგული შვილი უფალში, და ის გაგახსენებთ ჩემს
გზებს ქრისტე იესოში, როგორ ვასწავლი ყოველ ადგილას,
ყოველ ეკლესიაში.
18 ზოგიერთები გაამპარტავნდნენ, თითქოს არ მოვიდოდე
თქვენთან,
19 მაგრამ მალე მოვალ თქვენთან, თუ უფალი ინებებს, და
გამოვცდი არა ქედმაღლურ სიტყვებს, არამედ ძალას.
საქ.18,21. იაკობ.4,15.
20 რადგან ღვთის სასუფეველი არის არა სიტყვაში, არამედ
ძალაში. 1კორ.2,4.
21 რა გსურთ? არგნით მოვიდე თქვენთან თუ სიყვარულით და
თავმდაბლობის სულით? 2კორ.13,10.

## თ ა ვ ი 5

### მეძავი უნდა იყოს მოკვეთილი

1 **ხმა** დადის საერთოდ, რომ სიძვაა თქვენში, თანაც ისეთი
სიძვა, რომლის მსგავსი წარმართებშიც კი არ არის, რომ ვიღა-
ცას მამის ცოლი ჰყავს. ლევ.18,8.
2 და თქვენ კიდევ ქედმაღლობთ იმის ნაცვლად, რომ გლო-
ვობდეთ, რათა მოიკვეთოს თქვენგან ასეთი საქმის ჩამდენი.
3 თუმცა სხეულით არა ვარ თქვენთან, სულით ვიმყოფები.
უკვე მსჯავრი დავდე მას, თითქოს თქვენთან ვყოფილიყავი, ვინც
ასეთი საქმე ჩაიდინა,
4 ჩვენი უფლის იესო ქრისტეს სახელით. როცა შეიკრიბებით
ჩემი სულის თანდასწრებით, ჩვენი უფლის იესო ქრისტეს
ძალით,
5 ასეთი კაცი გადაეცეს სატანას ხორცის დასაღუპავად,
რათა სული გადარჩეს ჩვენი უფლის იესოს დღეს.
ფსალ.108,6. 1ტიმ.1,20. კოლ.2,5.
6 არ შეგფერით კვეხნა. ნუთუ არ იცით, რომ მცირეოდენი
საფუარი მთელ ცომს აფუებს? 1კორ.15,33. გალ.5,9. 2ტიმ.2,17.
7 გაწმიდეთ ძველი საფუარი, რათა იყოთ ახალი ცომი,
რამდენადაც ხმიადები ხართ, ვინაიდან ჩვენი პასექი, ქრისტე,
ჩვენთვის შეეწირა. ეს.53,7.

8 ამიტომ ვიდღესასწაულოთ არა ძველი საფუარით, არა
ბოროტებისა და უკეთურების საფუარით, არამედ სიწმიდისა და
ჭეშმარიტების ხმიადით.

### გარეშეებს ღმერთი განიკითხავს

9 წერილში გწერდით, რომ არ იქონიოთ ურთიერთობა
გარყვნილ ხალხთან.
10 არა საერთოდ ამ წუთისოფლის გარყვნილებთან ან ხარბე-
ბთან, მტაცებლებთან ან კერპთაყვანისმცემლებთან, ვინაიდან
მაშინ თქვენ უნდა განშორებოდით წუთისოფელს.
11 არამედ გწერდით თქვენ, რომ არ იქონიოთ კავშირი იმა-
სთან, ვინც ძმად იწოდება, მაგრამ გარყვნილია, ან ხარბი, ან
კერპთაყვანისმცემელი, ან მაგინებელი, ან ლოთი, ან მტაცებელი.
ასეთთან არც კი ჭამოთ. მათ.18,17. რომ.16,17. 2თეს.3,14.
12 ვინაიდან მე რატომ განვიკითხო გარეშეები? განა თქვენ
შინაურებს არ განიკითხავთ?
13 გარეშეებს ღმერთი განიკითხავს. მოიშორეთ ბოროტი
თქვენგან.

## თ ა ვ ი 6

### განკითხვა ურწმუნოსაგან მორწმუნისა

1 **როგორ** გაბედავს ვინმე თქვენგანი, თავისიანთან რომ აქვს
დავა, ურჯულოებთან მივიდეს სამსჯავროზე და არა წმიდებთან?
2 ნუთუ არ იცით, რომ წმიდები განიკითხავენ წუთისო-
ფელს? ხოლო თუ განიკითხავთ წუთისოფელს, განა მცირე საქ-
მეთა განკითხვის ღირსნი არა ხართ? მათ.19,28. გამოც.20,4.
3 ნუთუ არ იცით, რომ ანგელოზებს განვიკითხავთ, მით
უმეტეს საერო საქმეებს.
4 თქვენ კი, როცა საერო საქმეები გაქვთ, თქვენს განმკი-
თხველებად მათ აყენებთ, ვინც არაფრად არის მიჩნეული
ეკლესიაში.
5 თქვენდა სამარცხვინოდ ვამბობ ამას: ნუთუ თქვენში არ
მოიპოვება ერთი ბრძენი, რომ შეეძლოს განკითხვა თავის ძმებს
შორის?
6 მაგრამ ძმა ძმას ედავება, და თანაც ურწმუნოთა წინაშე.
7 და ისიც მეტად დამამცირებელია თქვენთვის, რომ ერთმა-
ნეთს ედავებით. რატომ არ არჩევთ ნაწყენად დარჩენას? რატომ
არ არჩევთ დაზარალებულად დარჩენას?
მათ.5,40. ლუკ.6,29. რომ.12,19. 1თეს.5,15.
8 მაგრამ თქვენ უსამართლოდ ექცევით და ართმევთ, თანაც
თქვენს ძმებს.

9 ნუთუ არ იცით, რომ უსამართლონი ვერ დაიმკვიდრებენ
ღვთის სასუფეველს? თავს ნუ მოიტყუებთ: ვერც მეძავნი, ვერც
კერპთაყვანისმცემელნი, ვერც მრუშნი, ვერც მხდალნი, ვერც
მამათმავალნი, გალ.5,21. ეფეს.5,5.
10 ვერც მპარავნი, ვერც ხარბნი, ვერც ლოთნი, ვერც
მლანძღველნი, ვერც მტაცებელნი ვერ დაიმკვიდრებენ ღვთის
სასუფეველს.
11 ასეთი იყო ზოგიერთი თქვენგანი. მაგრამ განიბანეთ,
მაგრამ წმიდა გახდით, მაგრამ გამართლდით ჩვენი უფლის იესო
ქრისტეს სახელით და ჩვენი ღვთის სულით. ეფეს.2,2. ტიტ.3,3.

### ფასით ხართ ნაყიდი. ადიდეთ ღმერთი

12 ყოველივე ნებადართულია ჩემთვის, მაგრამ ყველაფერი
სასარგებლო როდია. ყოველივე ნებადართულია ჩემთვის, მაგრამ
მე არაფერს დავემონები. 1კორ.10,23.
13 საჭმელი მუცლისათვის, ხოლო მუცელი საჭმლისათვის.
მაგრამ ღმერთი მოსპობს ერთსაც და მეორესაც. სხეული კი
არის არა მრუშობისათვის, არამედ უფლისათვის, ხოლო უფალი
– სხეულისათვის. მათ.22,30. რომ.6,13.19.
14 ხოლო ღმერთმა აღადგინა უფალი და ჩვენც აღგვადგენს
თავისი ძალით. 2კორ.4,14. 1თეს.4,14.
15 ნუთუ არ იცით, რომ თქვენი სხეულები ქრისტეს ასოებია?
განა ავიღებ ქრისტეს ასოებს და მეძავის ასოებად ვაქცევ?
არამც და არამც! ეფეს.5,30.
16 ანდა, ნუთუ არ იცით, რომ ვინც მეძავს უერთდება, ერთი
სხეული ხდება მასთან ერთად? რადგან ნათქვამია: „ორი ერთ
ხორცად იქნება." დაბ.2,24. მათ.19,5. მარ.10,7. ეფეს.5,31.
17 ხოლო ვინც უფალს უერთდება, ერთი სული იქნება უფალთან.
18 გაექეცით სიძვას. ყოველი ცოდვა, რომელსაც ადამიანი
სჩადის, სხეულის გარეშეა, ხოლო მეძავი საკუთარი სხეულის
წინააღმდეგ სცოდავს.
19 ანდა, ნუთუ არ იცით, რომ თქვენი სხეულები ტაძარია
თქვენში სულიწმიდისა, რომელიც ღვთისაგან გაქვთ, და რომ
თქვენს თავს არ ეკუთვნით? კორ.3,16. 2კორ.6,16. 1პეტ.2,5.
20 ვინაიდან ფასით ხართ ნაყიდნი. ამიტომ ადიდეთ ღმერთი
თქვენი სხეულით და თქვენი სულებით, რომლებიც ღვთისაა.
საქ.20,28. გალ.3,13. 1პეტ.1,19.

## თ ა ვ ი 7

### ქორწინებაზე

1 **ხოლო** იმის შესახებ, რაც თქვენ მომწერეთ: კაცისათვის
კარგია, არ გაეკაროს დიაცს.

2 მაგრამ სიძვის თავიდან ასაცილებლად ყოველ მამაკაცს ჰყავდეს თავისი ცოლი და ყოველ დედაკაცს – თავისი ქმარი.

3 ქმარმა ჯეროვანი პატივი უნდა სცეს ცოლს, აგრეთვე ცოლმაც ქმარს. 1პეტ.3,7.

4 ცოლი არ უფლობს თავის სხეულზე, არამედ ქმარი. ასევე ქმარიც არ უფლობს თავის სხეულზე, არამედ ცოლი.

5 ნუ განშორდებით ერთმანეთს, გარდა შეთანხმებისა, დროებით, რომ მოიცალოთ ლოცვისათვის, და კვლავ ერთად იყოთ, რათა არ გამოგცადოთ სატანამ თქვენი თავშეუკავებლობით. იოვ.2,16.

6 ხოლო ამას ვამბობ დასაშვებად და არა ბრძანებით.

7 ვინაიდან მსურს, ყველა ადამიანი იყოს, როგორც მე ვარ. მაგრამ ყველას თავისი ნიჭი აქვს ღვთისაგან, ზოგს ასე და ზოგს ისე. მათ.19,12.

## უქორწილონი და ნაქორწილარნი დარჩნენ, როგორც არიან

8 ხოლო დაუქორწინებლებს და ქვრივებს ვეუბნები, რომ მათთვის კარგია ჩემსავით დარჩნენ.

9 მაგრამ თუ თავშეკავება არ ძალუძთ, იქორწინონ. ვინაიდან უმჯობესია იქორწინონ, ვიდრე აღეგზნონ. 1ტიმ.5,14.

10 ხოლო დაქორწინებულებს ვამცნებ არა მე, არამედ უფალი: ცოლი არ გაეყაროს ქმარს. 2შჯ.24,1. მათ.5,32;19,6. მარ.10,11 ლუკ.16,18.

11 ხოლო თუ გაეყრება, უქორწინოდ დარჩეს ანდა ქმარს შეურიგდეს. ქმარი ნუ დატოვებს თავის ცოლს.

12 სხვებს კი ვეუბნები მე და არა უფალი: თუ ვინმე ძმას ჰყავს ურწმუნო ცოლი და ის ქალი თანახმაა მასთან იცხოვროს, ნუ დატოვებს იმ ცოლს.

13 დედაკაცი, რომელსაც ურწმუნო ქმარი ჰყავს და მას სურს მასთან ცხოვრება, ნუ დატოვებს ქმარს.

14 ვინაიდან ურწმუნო ქმარი განიწმიდება ცოლით და ურწმუნო ცოლი განიწმიდება ქმრით. სხვანაირად თქვენი შვილები არაწმიდები იქნებოდნენ, ახლა კი წმიდები არიან.

15 მაგრამ თუ ურწმუნოს სურს გაყრა, გაეყაროს. ასეთ ვითარებაში ძმა ან და დამონებულნი არ არიან, რადგან მშვიდობისაკენ მოგვიწოდა ღმერთმა. რომ.12,18. 1კორ.14,33.

16 ვინაიდან, რა იცი შენ, ცოლო, იქნებ იხსნა ქმარი? ანდა რა იცი შენ, ქმარო, იქნებ იხსნა ცოლი?

## თითოეული მოიქცეს ისე, როგორც ღმერთმა უწილხვედრა

17 თითოეული ისე მოიქცეს, როგორც ღმერთმა უწილხვედრა და თითოეული – როგორც უფალმა მოუწოდა. და ასე ვუწესებ მე ყოველ ეკლესიას. საქ.15,28. ეფეს.4,1.

18 თუ რომელიმე მოწოდებული წინადაცვეთილია, ნუ დამა-

ლავს. თუ რომელიმე მოწოდებული წინადაუცვეთელია, ნუ წინა-
დაიცვეთს.
19 არაფერია წინადაცვეთა და არაფერია წინადაუცვეთლობა,
არამედ ღვთის მცნებათა დაცვა. გალ.5,6.
20 თითოეული დარჩეს იმ მოწოდებაში, რომელშიც მოუ-
წოდეს. 1თეს.2,12.
21 თუ მოწოდებული ხარ, როგორც მონა, ნუ ითაკილებ.
მაგრამ თუ ძალგიძს გათავისუფლება, უმჯობესია ისარგებლო.
22 ვინაიდან უფალში მოწოდებული მონა უფლის თავისუ-
ფალია. ასევე მოწოდებული თავისუფალიც ქრისტეს მონაა.
იოან.8,36. რომ.6,22.
23 ფასით ხართ ნაყიდნი, ნუ გახდებით ადამიანთა მონები.
1კორ.6,20.
24 ძმანო, თითოეული იმ მოწოდებით დარჩეს ღვთის წინაშე,
რომელშიც მოწოდებული იყო.

## ქალწულების და ქვრივების ქორწინებაზე

25 უქორწინებელთა შესახებ არა მაქვს ბრძანება უფლისაგან,
მხოლოდ ჩემს რჩევას გაუწყებთ, რადგან შემიწყალა უფალმა,
რომ მისი ერთგული ვიყო. 2კორ.2,17
26 მე ვფიქრობ, რომ ახლანდელ გასაჭირში ადამიანისათვის
უმჯობესია დარჩეს, როგორც არის.
27 თუ შეერთებული ხარ ცოლთან, გაყრას ნუ ეძებ. ხოლო თუ
უცოლო ხარ, ცოლს ნუ ეძებ.
28 სხვაფრივ ცოლიც რომ მოიყვანო, არ შესცოდავ. და თუ
ქალწული გათხოვდება, არ შესცოდავს. მაგრამ ასეთებს ხორ-
ციელი გაჭირვება ექნებათ და მე არ მეთმობით.
29 ხოლო ამას გეტყვით ძმანო: ჟამი იწურება, ამიტომ ამიე-
რიდან ცოლიანები იყავით, როგორც უცოლონი.
იობ.9,25;14,1. ფსალ.102,15.
30 მოტირალნი, როგორც უტირალნი; მოხარულნი, როგორც
უხარულნი; მქონენი, როგორც უქონელნი;
31 წუთისოფლით მოსარგებლენი, როგორც არამოსარგებლენი.
ვინაიდან წარმავალია წუთისოფლის სახე.
ეს.40,6. იაკ.1,10;4,14. 1პეტ.1,24. 1იოან.2,17.
32 მე მსურს, რომ უზრუნველად იყოთ. უცოლო უფლისაზე
ზრუნავს, როგორ აამოს უფალს;
33 ხოლო ცოლიანი წუთისოფლის საქმეებზე ზრუნავს, როგორ
აამოს ცოლს.
34 არის განსხვავება ქმრიანსა და ქალწულს შორის: ქალი,
უქმრო და ქალწული, ზრუნავს უფლისაზე, რათა სხეულითაც
წმიდა იყოს და სულითაც. ქმრიანი კი წუთისოფლის საქმეებზე
ზრუნავს, როგორ აამოს ქმარს.
35 ამას გეუბნებით თქვენდა სასარგებლოდ, არა იმისათვის,

რომ მარყუჟი მოგდოთ, არამედ რათა კეთილი მოქცევით და
განუწყვეტლივ ემსახუროთ უფალს, დაუბრკოლებლივ.
36 თუ ვინმეს შეუფერებლად მიაჩნია, რომ მისი დანიშნული
ქალწული სიყმაწვილის ასაკს გადასცდა, როგორც ენებოს, ისე
მოიქცეს, არ შესცოდავს. დაე დაქორწინდნენ.
37 ხოლო ვინც თავისი გულით მტკიცედ დგას და იძულებული
არ არის, არამედ აქვს ხელმწიფება თავის ნებაზე და გადა-
წყვიტა თავის გულში თავისი ქალწულის დაცვა, ის კარგად
იქცევა.
38 ამიტომ, ვინც გაათხოვებს თავის ქალწულს, კარგად
იქცევა, და ვინც არ გაათხოვებს, უკეთესად იქცევა.
39 ცოლი რჯულით შეკრულია, სანამ ცოცხალია მისი ქმარი.
ხოლო თუ ქმარი მოუკვდება, თავისუფალია გაჰყვეს, ვისაც
სურს, ოღონდ უფალში. რომ.7,2.
40 მაგრამ უფრო ნეტარია, თუ ასე დარჩება, ჩემი რჩევით. მე
ვფიქრობ, რომ მეც მაქვს ღვთის სული.

## თ ა ვ ი 8

### ნაკერპავის ჭამაზე

1 **ახლა** ნაკერპავებზე. ვიცით, რადგან ყველას გვაქვს ცოდნა.
მაგრამ ცოდნა ამპარტავნებს, სიყვარული კი აშენებს. 1კორ.13,4.
2 ვინც ფიქრობს, რომ რაიმე იცის, მან ჯერაც არაფერი
იცის ისე, როგორც უნდა იცოდეს. 1კორ.13,12.
3 მაგრამ ვისაც ღმერთი უყვარს, იგი შეცნობილია მისგან.
2ტიმ.2,19
4 ამგვარად, ნაკერპავების საჭმელად გამოყენების შესახებ
ვიცით, რომ კერპი არაფერია წუთისოფელში და არ არსებობს
ღმერთი, გარდა ერთისა. 2შჯ.4,39. 1ტიმ.2,5.
5 და თუ კიდევ არიან ეგრეთწოდებული ღმერთები ან ცაში,
ან დედამიწაზე (რადგან არის მრავალი ღმერთი და მრავალი
უფალი), 2შჯ.10,17.
6 ჩვენ კი ერთი მამა ღმერთი გვყავს, რომლისგანაც არის
ყოველი და ჩვენ მისთვის ვართ, და ერთი უფალი იესო ქრისტე,
რომლის მიერ არის ყოველი და ჩვენც მის მიერ.
მალ.2,10. იოან.13,13.

### თავისუფლება დაბრკოლება არ გახდეს უძლურთათვის

7 თუმცა ყველას როდი აქვს ცოდნა. ზოგიერთები ჩვეულე-
ბით აქამდე ჭამენ კერპთაგან, როგორც ნაკერპავს და, ამრიგად,
მათი სინდისი, დაუძლურებული, იბილწება. რომ.14,23.
8 საჭმელი არ მიგაახლოვებთ ღმერთთან, ვინაიდან, თუ

ვჭამთ, ვერაფერს ვიმატებთ, და თუ არ ვჭამთ, არაფერი გვაკლდება. რომ.14,7.

9 მაგრამ გაფრთხილდით, რომ ეს თქვენი თავისუფლება დაბრკოლება არ გახდეს უძლურთათვის. რომ.14,13.

10 ვინაიდან, თუ ვინმე დაგინახავს შენ, რომელსაც ცოდნა გაქვს, საკერპეში მჯდომარეს, განა მისი უძლური სინდისი არ განაწყობს მას ნაკერპავთა საჭმელად?

11 და შენი ცოდნის მეოხებით დაიღუპება შენი უძლური ძმა, რომლისთვისაც მოკვდა ქრისტე. რომ.14,15.

12 ამრიგად, შესცოდავთ რა ძმების მიმართ და დაჭრით მათ უძლურ სინდისს, ქრისტეს მიმართ შესცოდავთ.

13 ამიტომ, თუ საჭმელი აცდუნებს ჩემს ძმას, უკუნისამდე არ ვჭამ ხორცს, რათა არ ვაცდუნო ჩემი ძმა. რომ.14,21.

## თ ა ვ ი 9

### ღვთისმსახურთა საზრდო

1 **განა** მე მოციქული არა ვარ? განა მე თავისუფალი არა ვარ? განა მე არ ვნახე ჩვენი უფალი იესო ქრისტე? განა თქვენ ჩემი ნაღვაწი არა ხართ უფალში? საქ.9,3;22,18. 1კორ.4,15;15,18.

2 თუ სხვებისათვის არა ვარ მოციქული, თქვენთვის ხომ მაინც ვარ, ვინაიდან ჩემი მოციქულობის ბეჭედი ხართ უფალში. 2კორ.3,2.

3 აი, რა პასუხს გავცემ ჩემს მკიცხველებს:

4 განა არა გვაქვს ჭამა-სმის უფლება? ლუკ.10,7. 2თეს.3,9.

5 განა არა გვაქვს უფლება, მოვიყვანო მორწმუნე ცოლი, როგორც სხვა მოციქულებმა, უფლის ძმებმა და კეფამ?

6 თუ მარტო მე და ბარნაბას არა გვაქვს უფლება, არ ვიმუშაოთ?

7 რომელ ჯარისკაცს უმსახურნია ოდესმე საკუთარ ხარჯზე? ვინ რგავს ვაზს და მისი ნაყოფისაგან არა ჭამს? ვინ მწყემსავს ნახირს და ნახირის რძეს პირს არ აკარებს?

8 განა ადამიანურად არ ვლაპარაკობ ასე? განა რჯულიც ამასვე არ ამბობს?

9 რადგან მოსეს რჯულში წერია: „პირს ნუ აუკრავ მლეწავ ხარს.“ განა ხარებზე ზრუნავს ღმერთი? 2რჯ.25,4. 1ტიმ.5,18.

10 თუ ნამდვილად ჩვენთვის ამბობს? დიაღაც ჩვენთვის წერია. მხვნელმა უნდა ხნას იმედით, მლეწავმა კი – წილის იმედით.

11 თუ სულიერი დაგითესეთ, განა დიდი ამბავია, რომ თქვენგან ხორციელი მოვიმკათ? რომ.15,27.

12 თუ სხვებს ძალაუფლება აქვთ თქვენზე, განა ჩვენ უფრო მეტად არა? მაგრამ ჩვენ არ გამოვიყენეთ ეს ძალაუფლება,

არამედ ყოველგვარ ტანჯვას ვიტანთ, რათა რაიმე დაბრკოლება
არ შეექმნას ქრისტეს სახარებას. საქ.20,23. 2კორ.11,8. 1თეს.2,9.
13 ნუთუ არ იცით, რომ მღვდელმსახურნი ტაძრისაგან ჭამენ?
ხოლო სამსხვერპლოს მსახურნი მსხვერპლიდან იღებენ წილს?
2შჯ.18,87
14 ასევე უფალმა დაუწესა სახარების მქადაგებლებს სახარე-
ბისაგან ცხოვრება. მათ.10,10.
15 ხოლო მე არც ერთი მათგანი არ გამომიყენებია. და ესეც
იმიტომ კი არ დავწერე, რომ ასე ყოფილიყო ჩემთვის. ვინაიდან
სიკვდილი მიჯობს, ვიდრე ვინმემ გააბათილოს ჩემი ქადილი.
16 რადგან თუ ვახარებ, არაფერი მაქვს სასიქადულო, ვინაი-
დან ეს ჩემი აუცილებელი მოვალეობაა, და ვაი მე, თუ არ
ვახარებ.
17 ვინაიდან თუ ნებით ვაკეთებ ამას, საზღაური მაქვს, ხოლო
თუ ნებით არა, მონდობილი მაქვს განგებულება.
18 მაშ, რა არის ჩემი საზღაური? ის, რომ როცა სახარებას
ვქადაგებ, შემიძლია ვიქადაგო უსასყიდლოდ და არ ვიყენებ
ჩემს უფლებას ხარებაში.

## ყველასთვის გავხდი ყველაფერი, რომ მეხსნა ზოგიერთები

19 ვინაიდან, ყველასგან თავისუფალი ყველას დავემონე, რათა
უფრო მეტი შემეძინა. 1კორ.10,33.
20 იუდეველებისათვის გავხდი, როგორც იუდეველი, რათა
იუდეველები შემეძინა. რჯულის ქვეშ მყოფთათვის, როგორც
რჯულის ქვეშ მყოფი, თუმცა თვითონ რჯულის ქვეშ უმყო-
ფელი, რათა რჯულის ქვეშ მყოფნი შემეძინა.
21 ურჯულოთათვის – როგორც ურჯულო, თუმცა არა ვარ
ღვთის ურჯულო, მაგრამ ქრისტეს რჯულიერი, რათა ურჯუ-
ლოები შემეძინა. 1კორ.7,18.
22 უძლურთათვის გავხდი, როგორც უძლური, რათა უძლურნი
შემეძინა. ყველასთვის ყველაფერი გავხდი, რათა ზოგიერთები
მეხსნა როგორმე. რომ.15,1.
23 და ყოველივე ამას ვაკეთებ სახარებისათვის, რათა მეც
გავხდე მისი თანამონაწილე.

## სხეულის დათრგუნვაზე

24 განა არ იცით, რომ ასპარეზზე მორბენალნი ყველანი გარ-
ბიან, მაგრამ მხოლოდ ერთი მიიღებს ჯილდოს? მაშ, ირბინეთ
ისე, რომ მოიპოვოთ. ფილ.3,12. 2ტიმ.4,7.
25 ყველა, ვინც იღწვის, თავს იკავებს ყველაფრისგან. ისინი
ხრწნადი გვირგვინის მისაღებად, ჩვენ კი უხრწნადისა.
2ტიმ.2,4. გამოც.2,10.
26 ამიტომ მე გავრბივარ არა უმიზნოდ, ვიბრძვი არა ისე,
ვითომც ჰაერს ვცემდე;

27 არამედ ვთრგუნავ და ვიმონებ ჩემს სხეულს, რათა სხვებს
რომ ვუქადაგებ, მე თვითონ უღირსი არ დავრჩე. რომ.6,18.

## თ ა ვ ი 10

### ეგონათ, რომ იდგნენ, მაგრამ დაეცნენ

1 **არ** მინდა, ძმებო, არ იცოდეთ, რომ ჩვენი მამები ყველანი
ღრუბელქვეშ იყვნენ და ყველამ გაიარა ზღვაში.
გამოს.13,21;14,22. რიცხ.9,18.
2 და ყველანი მოინათლნენ მოსეს მიერ ღრუბელში და
ზღვაში.
3 და ყველანი ჭამდნენ ერთსა და იმავე სულიერ საჭმელს,
გამოს.16,14. ფსალ.77,24.
4 და ყველანი სვამდნენ ერთსა და იმავე სულიერ სასმელს,
ვინაიდან სვამდნენ სულიერი კლდიდან, რომელიც თან დაჰყვე-
ბოდა მათ; ხოლო ის კლდე იყო ქრისტე. გამოს.17,6.
5 მაგრამ მათგან უმრავლესობა როდი მოიწონა ღმერთმა:
ვინაიდან ისინი უდაბნოში დაეცნენ. რიცხ.14,23;26,65.
6 და ეს კი ჩვენთვის ნიმუში იყო, რათა არ შევნატროდეთ
ბოროტს, როგორც შენატროდნენ ისინი. რიცხ.11,4.
7 არც კერპთაყვანისმცემლები იყოთ, როგორც ზოგიერთი
მათგანი, როგორც წერია: „დასხდა ხალხი საჭმელ-სასმელად, და
წამოდგნენ სათამაშოდ.“ გამოს.32,6. ფსალ.105,19.
8 ნურც ვიმეძავებთ, როგორც ზოგიერთი მათგანი მეძავო-
ბდა, და ერთ დღეს ოცდასამი ათასი კაცი დაეცა. რიცხ.25,1.9.
9 ნურც გამოვცდით უფალს, როგორც ზოგიერთმა მათგანმა
გამოსცადა, და ისინი გველებისაგან დაიღუპნენ.
რიცხ.21,6. ფსალ.105,14.
10 არც იდრტვინოთ, როგორც ზოგიერთი მათგანი დრტვი-
ნავდა, და დაიღუპნენ მომსრველისაგან. რიცხ.14,36.
11 ყოველივე ეს მათ დაემართათ სანიმუშოდ და აღწერილია
ჩვენს დასარიგებლად, რომლებმაც მივაღწიეთ წუთისოფლის
აღსასრულს. რომ.15,4.
12 ამიტომ, ვინც ფიქრობს, რომ დგას, იფრთხილოს, რომ არ
წაიქცეს. რომ.11,20.
13 არ შეგმთხვევიათ განსაცდელი, გარდა ადამიანურისა. და
სარწმუნო ღმერთი, რომელიც არ დაუშვებს, რომ თქვენს შესა-
ძლებლობაზე მეტად გამოიცადოთ, არამედ განსაცდელში გამო-
სავალსაც მოგცემთ, რომ შესძლოთ გადატანა. ებრ.12,4. 2პეტ.2,9.

### განერიდეთ კერპთაყვანისმცემლობას.

14 ამიტომ, ჩემო საყვარელნო, განერიდეთ კერპთაყვანისმცემ-
ლობას.

15 როგორც გონიერებს გელაპარაკებით; თავად განსაჯეთ,
რასაც ვამბობ. 1კორ.1,5.
16 კურთხევის სასმისი, რომელსაც ჩვენ ვაკურთხებთ, განა
ქრისტეს სისხლის ზიარება არ არის? პური, რომელსაც ჩვენ
ვტეხთ, განა ქრისტეს სხეულის ზიარება არ არის?
მათ.26,26. საქ.24,46.
17 ვინაიდან პური ერთია, ჩვენ კი მრავალნი – ერთი სხეული,
რადგან ყველა ერთი პურიდან ვეზიარებით. იოან.6,33.
18 შეხედეთ ისრაელს ხორცის მიხედვით: ვინც მსხვერპლიდან
ჭამს, განა ისინი სამსხვერპლოს ზიარნი არ არიან? ლევ.7,15.
19 მაშ, რას ვამბობ? განა იმას, რომ რაიმეა კერპი, ან იმას,
რომ რაიმეს ნიშნავს ნაკერპავი? 1კორ.8,4.
20 არამედ, რასაც ისინი სწირავენ, ეშმაკს სწირავენ და არა
ღმერთს. მე კი არ მინდა, რომ ეშმაკთა ზიარნი იყოთ. 2შჯ.32,17.
21 არ შეგიძლიათ სვათ უფლის სასმისი და ეშმაკის სასმისი;
არ შეგიძლიათ უფლის სუფრასაც ეზიაროთ და ეშმაკის სუფრა-
საც. 2კორ.6,15.
22 ნუთუ ვბედავთ უფლის განრისხებას? განა მასზე ძლიერები
ვართ?
23 ყოველივე ნებადართულია ჩემთვის, მაგრამ ყველაფერი
სასარგებლო როდია. ყოველივე ნებადართულია ჩემთვის, მაგრამ
ყველაფერი როდი აშენებს. 1კორ.6,12.

## არ ეძებოს თავის სარგებელი

24 არავინ ეძებოს თავისი სარგებელი, არამედ სხვისი. რომ.15,2.
25 ყველაფერი, რაც ბაზარში იყიდება, ჭამეთ და ნურაფერს
გამოიძიებთ სინდისის გამო.
26 რადგან უფლისაა დედამიწა და მისი სისავსე.
2შჯ.10,14. ფსალ.23,1.
27 ხოლო თუ მიგიწვევთ რომელიმე ურწმუნოთაგანი და მოი-
სურვებთ მასთან წასვლას, ყველაფერი ჭამეთ, რასაც თქვენ წინ
დააწყობენ, და ნურაფერს გამოიძიებთ სინდისის გამო.
28 ხოლო თუ ვინმე გეტყვით: ეს ნაკერპავიაო, ნუ შეჭამთ
მთქმელის გამო და სინდისის გამო, რადგან უფლისაა დედამიწა
და მისი სისავსე. ფსალ.23,1.
29 ხოლო ვგულისხმობ არა შენს სინდისს, არამედ სხვისას.
ვინაიდან რატომ უნდა განიკითხოს ჩემი თავისუფლება სხვისი
სინდისით?
30 ხოლო თუ მადლიერებით ვჭამ, რაღად შევიბღალო იმის
გამო, რისთვისაც მადლიერი ვარ? რომ.14,6.
31 ამიტომ ჭამთ, სვამთ, თუ სხვა რამეს აკეთებთ, ყველაფერი
აკეთეთ ღვთის სადიდებლად. კოლ.3,17.
32 და არ აცდუნოთ არც იუდეველები, არც წარმართები და
არც ღვთის ეკლესია.

33 ისევე, როგორც მეც ვაამებ ყველას ყველაფერში და
სარგებლობას ვეძებ არა ჩემთვის, არამედ მრავალთათვის, რათა
გადარჩნენ. რომ.15,2.

## თ ა ვ ი 11

### თავდახურვა ლოცვის ან წინასწარმეტყველების დროს

1 **მომბაძეთ** მე, როგორც მე – ქრისტეს. 1კორ.4,16. ფილ.3,17.
2 ამისათვის გაქებთ თქვენ, ძმანო, რომ ყველაფერში გახსო-
ვართ და ინახავთ მოძღვრებებს, როგორც გადმოგეცით. 1კორ.15,1.
3 მაგრამ ასევე მინდა იცოდეთ, რომ ყოველი მამაკაცის თავი
ქრისტეა, ცოლის თავი – ქმარი და ქრისტეს თავი – ღმერთი.
დაბ.3,16. იოან.14,28. ეფეს.5,23.
4 ყოველი მამაკაცი, რომელიც თავდაფარული ლოცულობს ან
წინასწარმეტყველებს, თავს ირცხვენს.
5 და ყოველი დედაკაცი, რომელიც თავდაუფარავი ლოცუ-
ლობს ან წინასწარმეტყველებს, თავს ირცხვენს, ვინაიდან ეს
იგივეა, რომ გადაპარსული იყოს.
6 ვინაიდან, თუ დედაკაცი თავს არ დაიფარავს, გადაიპარ-
სოს, ხოლო თუ დედაკაცს რცხვენია იყოს გაკრეჭილი ან
გადაპარსული, თავდაფარული იყოს.
7 მაშასადამე, მამაკაცმა მართლაც არ უნდა დაიფაროს თავი,
ვინაიდან ის ღვთის ხატება და დიდებაა. ცოლი კი ქმრის
დიდებაა. დაბ.1,26. კოლ.3,3.
8 ვინაიდან მამაკაცი კი არ არის დედაკაცისაგან, არამედ
დედაკაცი – მამაკაცისაგან. დაბ.2,21.
9 ასევე მამაკაცი კი არ შექმნილა დედაკაცის გულისათვის,
არამედ დედაკაცი – მამაკაცის გულისათვის.
10 ამიტომ დედაკაცი ვალდებულია, თავზე ჰქონდეს ხელმწი-
ფების ნიშანი ანგელოზების გულისათვის.
11 თუმცა არც ქმარია ცოლის გარეშე და არც ცოლია ქმრის
გარეშე უფალში.
12 ვინაიდან, ისევე როგორც დედაკაცი მამაკაცისაგან არის,
მამაკაციც დედაკაცის მეოხებით არის. ხოლო ყოველივე ღვთისა-
გან არის.
13 თქვენ თვითონ განსაჯეთ, შეშვენის დედაკაცს ღვთის
წინაშე თავდაუფარავად ლოცვა?
14 ანდა, განა თვით ბუნებაც არ გასწავლით, რომ მამაკაცის
გრძელთმიანობა სამარცხვინოა მისთვის?
15 მაგრამ დედაკაცის გრძელთმიანობა დიდებაა მისთვის:
გრძელი თმა მას საბურველის ნაცვლად აქვს მიცემული.
16 და თუ ვინმე განიზრახავს იდაოს, ჩვენ არა გვაქვს ასეთი
ჩვეულება, არც ღვთის ეკლესიებს.

## უფლის სერობის წესრიგისათვის

17 ხოლო ამას რომ გამცნობთ, არ გაქებთ, რომ იკრიბებით
არა უმჯობესისათვის, არამედ უარესისათვის.
18 ვინაიდან, ჯერ ერთი, მესმის, რომ როცა ეკლესიად იკრი-
ბებით, დაყოფანია თქვენს შორის, რასაც ნაწილობრივ ვუჯერებ.
1კორ.3,3.
19 ვინაიდან აზრთა სხვაობაც უნდა იყოს თქვენში, რათა
გამოჩნდნენ მოსაწონნი თქვენს შორის. ლუკ.17,1.
20 ამიტომ, კიდეც თუ იკრიბებით ერთად, უფლის სერს არა
ჭამთ.
21 ვინაიდან ყოველი წინასწარ ჭამს თავის საკუთარ სერს და
ზოგი მშიერია და ზოგი მთვრალი.
22 ნუთუ სახლები არა გაქვთ, რომ იქ ჭამოთ და სვათ? თუ
უგულებელყოფთ ღვთის ეკლესიას და არცხვენთ უქონელთ? რა
გითხრათ? შეგაქოთ? ამისათვის არ გაქებთ.
23 ვინაიდან მე მივიღე უფლისაგან, რაც თქვენც გადმო-
გეცით, რომ უფალმა იესომ იმ ღამეს, რომელსაც გაიცემოდა,
აიღო პური, მათ.26,26. მარ.14,22. ლუკ.22,19. 1კორ.10,16.
24 მადლი შესწირა, გატეხა და თქვა: „მიიღეთ, ჭამეთ, ეს
არის ჩემი სხეული, თქვენთვის დამტვრეული. ამას აკეთებდეთ
ჩემს მოსაგონრად."
25 ასევე ასწია სასმისიც სერობის შემდეგ და თქვა: „ეს
სასმისი – ახალი აღთქმაა ჩემს სისხლში. ამას აკეთებდეთ ჩემს
მოსაგონრად, რამდენჯერაც სვამდეთ."
26 რადგან, ყოველთვის, როცა ამ პურს ჭამთ და ამ სასმისს
სვამთ, აუწყეთ უფლის სიკვდილი, ვიდრე მოვიდოდეს.
27 ამიტომ, ვინც შეჭამს ამ პურს ან შესვამს უფლის სასმისს
უღირსად, დამნაშავე იქნება უფლის სხეულისა და სისხლის
წინაშე. ებრ.10,19.
28 ადამიანმა ჯერ თავი გამოსცადოს და ასე ჭამოს ამ
პურიდან და დალიოს ამ სასმისიდან. 2კორ.13,5.
29 ვინაიდან, ვინც უღირსად ჭამს და სვამს, თავის თავის
დაგმობას ჭამს და სვამს, ვერ არჩევს რა უფლის სხეულს.
30 ამის გამო თქვენ შორის ბევრია უძლური და ავადმყოფი,
და ბევრიც მოკვდა.
31 ხოლო, ჩვენ თვითონვე რომ განგვეკითხა ჩვენი თავი, აღარ
ვიქნებოდით მსჯავრდადებულნი. ფსალ.31,5.
32 ხოლო მსჯავრდადებულნი ვიწვრთნებით უფლის მიერ,
რათა წუთისოფელთან ერთად არ ვიყოთ მსჯავრდადებულნი.
33 ამიტომ, ჩემო ძმანო, როცა ერთად შეიკრიბებით საჭმე-
ლად, ერთიმეორეს დაელოდეთ.
34 და თუ ვინმეს შიოდეს, თავის სახლში ჭამოს, რათა
მსჯავრდასადებად არ შეიკრიბოთ. დანარჩენს, როცა მოვალ,
მაშინ მოვაგვარებ.

## თ ა ვ ი 12

### ნიჭი სხვადასხვანაირია, მაგრამ სული იგივეა

1 **ახლა** სულიერ ნიჭზე. არ მინდა, ძმანო, უცოდინარნი
იყოთ.
2 იცით, რომ როდესაც წარმართები იყავით, უტყვ კერპე-
ბთან დადიოდით, თითქოს ვიღაც გეწეოდათ. ეფეს.2,12.
3 ამიტომ გაუწყებთ, რომ ვერავინ, ვინც ღვთის სულით
ლაპარაკობს, ვერ იტყვის: შეჩვენებულიაო იესო. და არავის
შეუძლია უფალი უწოდოს იესოს, თუ არა სულიწმიდით.
მათ.16,17. მარ.9,39. ფილ.2,11.
4 სხვადასხვანაირია ნიჭი, მაგრამ სული ერთია. ეფეს.4,11.
5 მსახურებანიც სხვადასხვანაირია, უფალი კი ერთია.
6 მოქმედებანიც სხვადასხვანაირია, ხოლო ღმერთი ერთია,
რომელიც ამოქმედებს ყველას ყველაში.
7 მაგრამ თითოეულს ეძლევა სულის გამოვლინება სასი-
კეთოდ. მათ.25,15.
8 ვინაიდან ერთს სულის მიერ ეძლევა სიბრძნის სიტყვა,
მეორეს – ცოდნის სიტყვა იმავე სულით.
9 ზოგს რწმენა – იმავე სულით და ზოგს – განკურნებათა
ნიჭი იმავე სულით. მარ.16,17-18.
10 ზოგს – სასწაულთმოქმედება, ზოგს – წინასწარმეტყვე-
ლება, ზოგს – სულების გარჩევა, ზოგს – სხვადასხვა ენები,
ზოგს – ენების განმარტება. საქ.2,4.
11 ხოლო ყოველივე ამას აკეთებს ერთი და იგივე სული,
რომელიც თითოეულს საკუთრივ უნაწილებს, როგორც ნებავს.

### სხეული ქრისტესია და მისია ასოები

12 რადგან, როგორც სხეული ერთია, მაგრამ მრავალი ასო
აქვს, და სხეულის ყველა ასო, თუმცა ბევრნი არიან, ერთი
სხეულია, ასევეა ქრისტეც. რომ.12,4.
13 ვინაიდან ყველანი ერთი სულით მოვინათლეთ ერთ სხეუ-
ლად – იუდეველები თუ ბერძნები, მონები თუ თავისუფლები,
და ყველას ერთი სული გვისვამს. მარ.1,8. გალ.3,28.
14 ვინაიდან სხეულიც ერთი ასო კი არ არის, არამედ ბევრი.
15 ფეხმა რომ თქვას: მე ხელი არა ვარ, ამიტომ სხეულს არ
ვეკუთვნიო, განა ამიტომ იგი არ ეკუთვნის სხეულს?
16 ანდა ყურმა რომ თქვას: მე თვალი არა ვარ, ამიტომ
სხეულს არ ვეკუთვნიო, განა ამიტომ იგი არ ეკუთვნის სხეულს?
17 თუ მთელი სხეული თვალია, სადღაა სმენა? თუ ყველაფერი
სმენაა, სადღაა ყნოსვა?
18 და აჰა, ღმერთმა განალაგა ასოები სხეულში თითოეული
მათგანი, როგორც ნებავდა.
19 და ყველა რომ ერთი ასო იყოს, სადღა იქნება სხეული?

20 აჰა, ასოები ბევრია, სხეული კი ერთი.
21 თვალი ვერ ეტყვის ხელს: არ მჭირდებიო. ვერც თავი
ფეხს: არ მჭირდებითო.
22 არამედ, სხეულის ის ასოები, რომლებიც ყველაზე
უძლურნი ჩანან, უფრო მეტად საჭირონი არიან.
23 ხოლო რომლებიც ნაკლებ საპატიოდ გვეჩვენება სხეულში,
მათ უფრო უხვად გარემოვიცავთ პატივით და ჩვენს უსახურთ
უფრო უხვად აქვთ სახიერება.
24 ჩვენს სახიერებს არ სჭირდებათ ეს. მაგრამ ღმერთმა ისე
შეაზავა სხეული, რომ უფრო უხვი პატივი არგუნა იმას, რომე-
ლსაც ნაკლებად აქვს.
25 რათა არ იყოს განხეთქილება სხეულში, არამედ ყველა ასო
ერთნაირად ზრუნავდეს სხვაზე.
26 და თუ ერთი ასო იტანჯება, მასთან ერთად ყველა ასო
იტანჯება, ხოლო თუ ერთი ასო დიდებას მოიხვეჭს, მასთან
ერთად ყველა ასო ხარობს.
27 თქვენ კი ქრისტეს სხეული ხართ, ხოლო ცალ-ცალკე –
მისი ასოები. ეფეს.5,23.
28 დააყენა ღმერთმა ეკლესიაში, პირველად მოციქულები,
მეორედ მქადაგებელნი, მესამედ მოძღვარნი, მერე კურნებათა
ნიჭები, შეწევნანი, მართვანი, სხვადასხვა ენები. რომ.12,6. ეფეს.4,11.
29 ყველა მოციქულია? ყველა მქადაგებელია? ყველა მოძღვა-
რია? ყველას ძალთა მოქმედება აქვს?
30 ყველას აქვს განკურნებათა ნიჭი? ყველანი ლაპარაკობენ
ენებით? ყველანი განმარტავენ?
31 ეშურეთ დიდ ნიჭებს და გაჩვენებთ უფრო აღმატებულ
გზას.

## თ ა ვ ი 13

### ნიჭი სიყვარულის გარეშე არაფერია

1 **თუ** მე ადამიანთა და ანგელოზთა ენებით ვლაპარაკობ,
ხოლო სიყვარული არ გამაჩნია, მაშინ ჟღარუნა რვალი ვარ ან
ჩხარუნა წინწილა.
2 წინასწარმეტყველებაც რომ მქონდეს, ყოველი საიდუმლო
და მთელი ცოდნაც რომ ვუწყოდე, სრული რწმენაც რომ
მქონდეს, ისეთი, მთების გადაადგილება რომ შემეძლოს, ხოლო
სიყვარული არ გამაჩნდეს, არარაობა ვიქნებოდი. მათ.7,22.
3 მთელი ჩემი ქონება რომ დავარიგო და ჩემი სხეული დასა-
წვავად გავწირო, ხოლო სიყვარული არ გამაჩნდეს, არაფრად
ვარგივარ. მათ.6,1.

## სიყვარულის გამოჩენა

4 სიყვარული სულგრძელია, სიყვარული ქველმოქმედია, არ
შურს, არ ყოყოჩობს, არ ამპარტავნობს, იგ.10,12. 1პეტ.4,8. ფილ.2,3.
5 არ სჩადის უწესობას, თავისას არ ეძიებს, არ რისხდება და
არ განიზრახავს ბოროტს, რომ.15,1.
6 არ ხარობს სიცრუით, არამედ ჭეშმარიტება ახარებს.
7 ყოველივეს იტანს, ყველაფერი სწამს, ყველაფრის იმედი
აქვს და ყოველივეს ითმენს. გალ.6,2.

## რწმენა, იმედი, სიყვარული

8 სიყვარული არასოდეს მთავრდება. წინასწარმეტყველებანი
იყოს, გაუქმდება, ენები იყოს, შეწყდება, ცოდნა იყოს, გაუქმ-
დება.
9 ვინაიდან ნაწილობრივი ვიცით და ნაწილობრივს წინა-
სწარვმეტყველებთ. 2კორ.5,7.
10 და როცა სრულყოფილი მოვა, ნაწილობრივი განქარდება.
11 როცა ბალღი ვიყავი, ბალღურად ვმსჯელობდი. ხოლო
როცა კაცი გავხდი, ყოველივე ბალღური მივატოვე.
12 ვინაიდან ახლა ჩვენ ვხედავთ სარკით, ბუნდოვნად, მაშინ
კი პირისპირ. ახლა ვიცი მცირეოდენი, ხოლო მაშინ შევიცნობ
ისე, როგორც მე ვარ შეცნობილი. ფილ.3,12. 2ტიმ.2,19.
13 ახლა კი რჩება რწმენა, იმედი, სიყვარული – ეს სამი.
ხოლო მათგან სიყვარულია უმეტესი.

## თ ა ვ ი 14

## ენები განუმარტებლად არ აშენებენ

1 **ესწრაფეთ** სიყვარულს და ეშურეთ სულიერ ნიჭებს, უფრო
კი, რომ იწინასწარმეტყველოთ. რიცხ.11,29.
2 ვინაიდან, ვინც ენით ლაპარაკობს, ის ადამიანებს კი არ
ელაპარაკება, არამედ ღმერთს, რადგან არავის ესმის. რადგან
სულით ლაპარაკობს იგი საიდუმლოებებს.
3 ხოლო, ვინც წინასწარმეტყველებს, ის ადამიანებს ელაპა-
რაკება აღსაშენებლად, სანუგეშებლად და გასამხნევებლად.
4 ენით მოლაპარაკე თავის თავს აშენებს, ხოლო ვინც წინა-
სწარმეტყველებს, ეკლესიას აშენებს.
5 მე მსურს, რომ თქვენ ყველანი ლაპარაკობდეთ ენებით. და
უფრო მეტად, რომ წინასწარმეტყველებდეთ, ვინაიდან, ის, ვინც
წინასწარმეტყველებს, ენებით მოლაპარაკეზე მეტია, თუ განმარ-
ტავს კიდეც, რათა ეკლესია აღშენდეს.
6 ახლა კი, ძმანო, თუ მოვალ თქვენთან და ვილაპარაკებ
ენებით, რა სარგებლობას მოგიტანთ, თუ არ გეტყვით ან გამო-
ცხადებით, ან ცოდნით, ან წინასწარმეტყველებით, ან სწავ-
ლებით?

7 ასევე უსულო საგნები, რომლებიც ხმას გამოსცემენ –
სალამური ან ებანი, თუ ხმებში არ იძლევიან განსხვავებებს,
როგორ შეიცნობა, რას უკრავენ სალამურზე ან ებანზე.
8 საყვირიც თუ გაურკვეველ ხმას გამოსცემს, ვინ გაემზა-
დება საბრძოლველად?
9 ასევე თქვენც თუ ენით გაურკვეველ სიტყვას წარმო-
თქვამთ, როგორ გაიგება ნალაპარაკევი? ჰაერში ილაპარაკებთ.
10 მაგალითად, რამდენი განსხვავებული სიტყვაა წუთისო-
ფელში და მათგან არც ერთი არ არის უმნიშვნელო.
11 ამიტომ, თუ ხმის მნიშვნელობა არ ვიცი, უცხო ვიქნები
მოლაპარაკისათვის, ხოლო მოლაპარაკე – უცხო ჩემთვის.
12 ასევე თქვენც, როცა ეშურებით სულიერ ნიჭებს, ეცადეთ
იუხვოთ ეკლესიის აღსაშენებლად.
13 ამიტომ ილოცოს ენით მოლაპარაკემ, რათა განმარტოს
კიდეც.
14 ვინაიდან, როცა ენით ვლოცულობ, ჩემი სული ლოცუ-
ლობს, ჩემი გონება კი უნაყოფოა.
15 მაშ, რა ვქნათ? ვილოცებ სულით და გონებითაც ვილოცებ.
ვიგალობებ სულით და გონებითაც ვიგალობებ. კოლ.3,16.
16 ვინაიდან, თუ სულით აკურთხებ, როგორ იტყვის ამინს
შენს მადლობაზე უმეცართაგანი ვინმე, თუ არ ესმის, რას ამბობ
შენ?
17 აი, შენ კეთილად სწირავ მადლს, მაგრამ სხვა არ შენდება.
18 ვმადლობ ჩემს ღმერთს, რომ ყველა თქვენგანზე მეტს ვლა-
პარაკობ ენებით.
19 მაგრამ მირჩევნია ეკლესიაში ხუთი სიტყვა ვთქვა ჩემი
გონებით, რათა სხვებსაც ვასწავლო, ვიდრე ათი ათასი სიტყვა
ენებით.

## ურწმუნოს ამხელს წინასწარმეტყველება

20 ძმანო! ნუ იქნებით ბავშვები გონებით. მხოლოდ ბოროტი-
სათვის იყავით ბალღები, გონებისთვის კი სრულწლოვანნი.
მათ.18,4. მარ.10,14. რომ.16,19.
21 რჯულში წერია: „სხვა ენებით და სხვათა ბაგეებით დავე-
ლაპარაკები ამ ხალხს, და მაინც არ მომისმენენ მე, ამბობს
უფალი." ეს.28,12.
22 ამიტომ ენა მორწმუნეთათვის კი არ არის ნიშანი, არამედ
ურწმუნოთათვის. და წინასწარმეტყველება ურწმუნოთათვის კი
არ არის, არამედ მორწმუნეთათვის.
23 და აი, თუ მთელი ეკლესია ერთად შეიკრიბება და ყველანი
ილაპარაკებენ ენებით, და შემოვლენ უმეცარნი ან ურწმუნონი,
განა არ იტყვიან, შეშლილები ხართო?
24 მაგრამ, თუ ყველანი წინასწარმეტყველებენ და შემოვა ვინ-
მე ურწმუნო ან უმეცარი, მას ყველა ამხელს და ყველა განსჯის,

25 და ამრიგად გამომჟღავნდება მისი გულის დაფარულნი. ის
დაემხობა ძირს, თაყვანს სცემს ღმერთს და იტყვის, რომ ჭეშმა-
რიტად თქვენ შორის არის ღმერთი. ეს.45,14.

## როგორ ილაპარაკოს და იწინასწარმეტყველოს ეკლესიაში

26 მაშ, რაღა, ძმანო? როცა თქვენ იკრიბებით, ყოველს აქვს
ფსალმუნი, აქვს სწავლა, აქვს ენა, აქვს გამოცხადება, აქვს
განმარტება – ყოველივე ეს ხდებოდეს აღსაშენებლად. 1კორ.12,8.
27 თუ ვინმე ლაპარაკობს ენებით, ილაპარაკოს ორ-ორმა, ან
დიდი-დიდი სამმა, ერთიმეორის მიყოლებით, და ერთმა განმარტოს.
28 თუ არ არის განმმარტებელი, მაშინ გაჩუმდეს ეკლესიაში
და ელაპარაკოს თავის თავს და ღმერთს.
29 წინასწარმეტყველებმა კი ილაპარაკონ ორმა ან სამმა,
ხოლო სხვებმა განსაჯონ.
30 თუ სხვას გამოეცხადება იქ მჯდომთაგანს, პირველი
გაჩუმდეს.
31 ვინაიდან ყველას სათითაოდ შეგიძლიათ წინასწარმეტყვე-
ლება, რათა ყველამ ისწავლოს და ყველამ ინუგეშოს.
32 წინასწარმეტყველთა სულები ემორჩილებიან წინასწარ-
მეტყველთ.
33 ვინაიდან ღმერთი უწესრიგობის კი არ არის, არამედ
მშვიდობისაა, როგორც წმიდათა ყველა ეკლესიაში.
1კორ.12,25. 1თეს.5,23.
34 დედაკაცებმა იდუმონ ეკლესიებში; რადგან უფლება არა
აქვთ ილაპარაკონ, არამედ მორჩილად იყვნენ, როგორც რჯულიც
ამბობს. დაბ.3,16. კოლ.3,18. 1ტიმ.2,11.
35 ხოლო თუ რამის შესწავლა სურთ, ჰკითხონ თავიანთ
ქმრებს სახლში. ვინაიდან სამარცხვინოა დედაკაცისათვის
ეკლესიაში ლაპარაკი.
36 განა თქვენგან გამოვიდა ღვთის სიტყვა? ან მარტო თქვე-
ნამდე მოაღწია?
37 თუ ვინმეს თავისი თავი ეგონოს წინასწარმეტყველი, ანდა
სულიერი, დაე, გაიგოს, რომ რასაც გწერთ თქვენ, უფლის
მცნებაა.
38 ხოლო თუ ვინმე უვიცია, უვიცი იყოს.
39 მაშ, ასე, ძმანო, ეშურეთ, რომ იწინასწარმეტყველოთ,
მაგრამ ენებზე ლაპარაკს ნუ აკრძალავთ.
40 ყველაფერი შესაფერისად და წესიერად ხდებოდეს.

## თ ა ვ ი 15

## მრავალი და სხვადასხვა მოწმენი ქრისტეს აღდგომისა

1 **გაუწყებთ** თქვენ, ძმანო, სახარებას, რომელიც მე გახა-
რეთ, რომელიც კიდეც მიიღეთ და რომელზეც დგახართ. გალ.1,11.

2 რომლითაც გადარჩებით კიდეც, თუ დაიცავთ სიტყვას, მე
რომ გახარეთ, თუ ფუჭად არ ირწმუნეთ. რომ.1,16.
3 ვინაიდან თავდაპირველად გადმოგეცით ის, რაც თვითონვე
მივიღე, რომ ქრისტე მოკვდა ჩვენი ცოდვებისათვის, როგორც
წერილებშია, ფსალ.21,7. ეს.53,5. დან.9,24. ზაქ.13,7.
4 და რომ დაკრძალულ იქნა იგი და რომ აღდგა მესამე
დღეს, როგორც წერილებშია, ფსალ.15,10. ეს.53,11. ოსე.6,3. იონ.2,1.
5 და რომ გამოეცხადა კეფას და შემდეგ თორმეტს.
მათ.28,17. მარ.16,14. ლუკ.24,34.
6 შემდეგ გამოეცხადა ხუთასზე მეტ ძმას ერთდროულად,
რომელთაგან უმრავლესნი აქამდე ცოცხალნი არიან, ზოგმა კი
განისვენა.
7 შემდეგ გამოეცხადა იაკობს და მერე ყველა მოციქულს.
8 ხოლო ყველაზე ბოლოს, როგორც უდღეურს, მეც გამომე-
ცხადა. საქ.9,3.
9 ვინაიდან უმცირესი ვარ მოციქულებს შორის და მოციქუ-
ლად წოდების ღირსიც არა ვარ, რადგან ვდევნიდი ღვთის
ეკლესიას. საქ.8,3. ეფეს.3,8. 1ტიმ.1,13.
10 მაგრამ ღვთის მადლით ვარ, რაცა ვარ. და მისი მადლი არ
იყო ჩემს მომართ ფუჭი, არამედ ყველა მათგანზე მეტს
ვშრომობდი – არა მე, არამედ ღვთის მადლი, რომელიც ჩემთა-
ნაა. მათ.10,20. მარ:16,20. ეფეს.3,7.
11 და აჰა, მე ვარ თუ ისინი, ასე ვქადაგებთ, და თქვენც ასე
ირწმუნეთ.

### თუ ქრისტე არ აღდგა, მაშინ თქვენი რწმენა ამაოა

12 ხოლო თუ ქრისტეზე იქადაგება, რომ ის აღდგა მკვდრე-
თით, როგორღა ამბობს ზოგიერთი თქვენგანი, არ არის
მკვდრეთით აღდგომაო? საქ.17,18. 2ტიმ.2,18.
13 მკვდრეთით აღდგომა თუ არ არის, ქრისტეც არ
აღმდგარა. იოან.11,25. რომ.8,11.
14 ხოლო ქრისტე თუ არ აღმდგარა, ჩვენი ქადაგებაც ფუჭია
და ფუჭია თქვენი რწმენაც.
15 მაშინ ჩვენ ვიქნებოდით ღმერთზე ცრუმოწმენი, რადგან
დავამოწმებდით ღმერთზე, რომ მან აღადგინა ქრისტე, რომე-
ლიც არ აღუდგენია, თუ მართლაც არ აღდგებიან მკვდრები.
16 ვინაიდან, თუ მკვდრები არ აღდგებიან, არც ქრისტე
აღმდგარა.
17 ხოლო თუ ქრისტე არ აღდგა, თქვენი რწმენა ფუჭია და
კვლავ თქვენს ცოდვებში ხართ. საქ.13,38. რომ.4,25.
18 მაშინ ისინიც დაღუპულან, რომელთაც ქრისტეში განისვენეს.
19 და თუ ჩვენ მხოლოდ ამ ცხოვრებაში ვართ ქრისტეს მოი-
მედენი, ყველა ადამიანზე საცოდავნი ვყოფილვართ.
20 მაგრამ მკვდრეთით აღდგა ქრისტე, განსვენებულთა
პირველი. საქ.26,23. კოლ.1,18. გამოც.1,5.

21 ვინაიდან, როგორც კაცის მიერ მოვიდა სიკვდილი, ასევე
კაცის მიერ მკვდრეთით აღდგომა. დაბ.2,17;3,19. იოან.6,39.
22 ვინაიდან, როგორც ადამში კვდება ყველა, ასევე გაცოცხ-
ლდებიან ქრისტეში.
23 და თითოეული თავისი წესით: პირველად – ქრისტე, ხოლო
შემდეგ ქრისტესნი, მისი მოსვლისას. 1თეს.4,15-16.
24 მერე კი დასასრული, როცა მეფობას გადასცემს უფალსა
და მამას მას შემდეგ, რაც გააუქმებს ყოველ მთავრობას, ყოველ
უფლებასა და ძალს. დან.7,14. მათ.28,18. 1ტიმ.6,15.
25 ვინაიდან მან უნდა იმეფოს, ვიდრე თავის ფეხქვეშ მოა-
ქცევდეს თავის ყველა მტერს. ფსალ.109,1. საქ.2,34. ებრ.1,13.
26 ხოლო უკანასკნელი მტერი, რომელიც განქარდება,
სიკვდილია. გამოც.20,14.
27 იმიტომ, რომ ყოველივე დაუმორჩილა მის ფეხქვეშ. ხოლო
როცა ნათქვამია, რომ ყოველივე მას დაემორჩილა, ცხადია, გარდა
იმისი, რომელმაც მას დაუმორჩილა ყოველივე. ფსალ.8,7. ებრ.2,8.
28 და როცა ყოველივეს მას დაუმორჩილებს, მაშინ თვით ძეც
დაემორჩილება იმას, ვინც ყოველივე მას დაუმორჩილა, რათა
ღმერთი იყოს ყველაფერი ყველაფერში. 1კორ.3,11.
29 თორემ რას აკეთებენ მკვდართათვის მონათლულნი? თუ
მკვდრები საერთოდ არ აღდგებიან, რაღატომ ინათლებიან
მკვდართათვის?
30 და ჩვენც ყოველჟამს რატომ ვართ საფრთხეში? 2კორ.11,26.
31 ვფიცავ თქვენდამი ჩემს სიქადულს, ძმანო, რომელიც ჩვენ
უფალ ქრისტე იესოში მაქვს, რომ ყოველდღე ვკვდები. რომ.8,36.
32 თუ ადამიანურად ვებრძოდი ავ მხეცებს ეფესოში, რა
სარგებელი მაქვს, თუ მკვდრები არ აღდგებიან? „ვჭამოთ და
ვსვათ, რადგან ხვალ დავიხოცებით!" ეს.22,13. ლუკ.12,19.
33 ნუ დაიბნევით: ცუდი საზოგადოებანი ხრწნიან კეთილ
ჩვევებს.
34 გამოფხიზლდით ჯეროვნად და ნუ სცოდავთ. ვინაიდან
თქვენდა სამარცხვინოდ ვამბობ, რომ ზოგიერთები არ იცნობენ
ღმერთს. რომ.13,11.

## როგორ აღდგებიან მკვდრები?

35 მაგრამ იტყვის ვინმე: როგორ აღდგებიან მკვდრები და
რომელ სხეულში მოვლენო?
36 უგუნურნო! რასაც დათესავ, არ გაცოცხლდება, თუ არ
მოკვდა. იოან.12,24.
37 და როცა თესავ, იმ სხეულს კი არ თესავ, რომელიც
იქნება, არამედ შიშველ მარცვალს ხორბლისას ან რომელიმე
სხვას.
38 ხოლო ღმერთი აძლევს მას სხეულს, როგორც ნებავს –
თითოეულ თესლს თავის სხეულს.

39 ყოველი ხორცი ერთი ხორცი როდია, არამედ ადამიანის
ხორცი სხვანაირია, ცხოველის ხორცი სხვანაირი, ფრინველის
ხორცი სხვანაირი, თევზისა – სხვანაირი.
40 არის ციური სხეულები და არის მიწიერი სხეულები,
მაგრამ ციურის დიდება სხვაა და მიწიერისა – სხვა.
41 სხვანაირია მზის დიდება, სხვანაირია მთვარის დიდება და
სხვანაირია ვარსკვლავთა დიდება, რადგან ვარსკვლავიც განი-
რჩევა ვარსკვლავისაგან დიდებით.
42 ასევე მკვდრეთით აღდგომაც: ითესება ხრწნილებით და
აღდგება უხრწნელობით. დან.21,3.
43 ითესება დამცირებით და აღდგება დიდებით. ითესება
უძლურებაში და აღდგება ძლიერებით. იათ.22,30.
44 ითესება მშვინვიერი სხეული და აღდგება სულიერი
სხეული. არის მშვინვიერი სხეული და არის სულიერი სხეული.
45 ასეც წერია: „პირველი კაცი ადამი გახდა ცოცხალ
მშვინვად.“ ხოლო უკანასკნელი ადამი – მაცოცხლებელ სულად.
დაბ.2,7. რომ.5,18.
46 მაგრამ პირველად სულიერი კი არ არის, არამედ მშვი-
ნვიერი და შემდეგ სულიერი.
47 პირველი კაცი მიწისგანაა, მიწიერი, ხოლო მეორე კაცი –
ცისაგან. დაბ.2,7. იოან.3,31.
48 და როგორც მიწიერი, ისევე – მიწიერნი, და როგორც
ზეციერი, ისევე ზეციერნი. იოან.3.6.
49 და როგორც ვატარებდით მიწიერის ხატებას, ასევე ვატა-
როთ ზეციერის ხატებაც. დაბ.5,3. რომ.8.29.

## ჩვენ ყველანი შევიცვლებით

50 ამას კი გეტყვით, ძმანო, რომ ხორცსა და სისხლს არ
ძალუძს ღვთის სასუფევლის დამკვიდრება, და ხრწნაც ვერ
დაიმკვიდრებს უხრწნელობას. იოან.1,13;3,3.
51 აი, მე საიდუმლოს გეუბნებით: ყველანი არ განვისვენებთ,
მაგრამ ყველანი შევიცვლებით 1თეს.4.17.
52 ერთ წამში, თვალის დახამხამებაზე, უკანასკნელ საყვირზე;
ვინაიდან დასძახებს საყვირი და მკვდრები აღდგებიან უხრწნე-
ლად, ხოლო ჩვენ შევიცვლებით. მათ.24,31. იოან.5.28. 1თეს.4,16,
53 ვინაიდან, ეს ხრწნადი უხრწნელობით უნდა შეიმოსოს და
ეს მოკვდავი უკვდავებით უნდა შეიმოსოს.

## სად არის, სიკვდილო, შენი ნესტარი?

54 ხოლო, როცა ეს ხრწნადი უხრწნელობით შეიმოსება და ეს
მოკვდავი – უკვდავებით, მაშინ ახდება დაწერილი სიტყვა:
„სიკვდილი შთაინთქა ძლევით.“ ფსალ.25.8.
55 „სად არის სიკვდილო, შენი ნესტარი? სად არის, ჯოჯო-
ხეთო, შენი ძლევა?“ ოსე.13.14.

56 სიკვდილის ნესტარია ცოდვა, ხოლო ცოდვის ძალა რჯუ-
ლია. რომ.4,15.
57 მაგრამ მადლობა ღმერთს, რომელიც გვაძლევს ძლევას
ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მიერ. 1იოან.5,4-5.
58 ამიტომ, ჩემო საყვარელო ძმანო, იყავით მტკიცენი და
შეურყეველნი, მუდამ იუხვეთ უფლის საქმეში, რადგან იცით,
რომ ფუჭი არაა თქვენი შრომა უფლის წინაშე. კოლ.1,23.

## თ ა ვ ი 16

### პავლეს გეგმა შესაწირავზე და მონახულებაზე

1 **რაც** შეეხება წმიდათასათვის შეგროვებას, როგორც
გალატიის ეკლესიებს დავუწესე, თქვენც ისე მოიქეცით.
რომ.12,13.
2 ყოველ ერთშაბათს თითოეულმა თქვენგანმა გადადოს თავი-
სთან და გადაინახოს, წარმატებისამებრ, რათა ჩემი მოსვლისას
არ იწყებოდეს შეგროვება.
3 ხოლო როცა მოვალ, ვისაც თქვენ ცნობთ სანდოდ, იმათ
მივავლენ წერილებით თქვენი ძღვენის წასაღებად იერუსალიმში.
2კორ.8,19.
4 და თუ იქ ჩემი წასვლაც ღირს, მაშინ ჩემთან ერთად
წამოვლენ.
5 ხოლო მე მოვალ თქვენთან, როცა მაკედონიაზე გავივლი;
ვინაიდან მაკედონიაზე უნდა გავიარო.
6 თქვენთან კი, შესაძლოა, გავჩერდე, ან იქნებ გამოვიზა-
მთრო, რათა გამაცილოთ იქ, სადაც წავალ,
7 ვინაიდან ახლა არ მინდა თქვენი ნახვა გავლით, არამედ
ვიმედოვნებ, რამდენიმე ხანს დავრჩე თქვენთან, თუ უფალი
ინებებს. იაკ.4,15. 1კორ.4,19.
8 ხოლო ეფესოში დავრჩები ორმოცდამეათე დღემდე,
9 ვინაიდან ჩემთვის ღიაა ღვაწლის ფართე კარი და მოწინა-
აღმდეგენიც მრავლად არიან.

### ტიმოთეს და აპოლოსის მონახულების შესახებ

10 და თუ ტიმოთე მოვა, ეცადეთ, რომ უშიშრად იყოს
თქვენთან, ვინაიდან ის უფლის საქმეს აკეთებს ისევე, როგორც მე.
11 ამიტომ არავინ უგულებელჰყოს, არამედ გამოისტუმრეთ
მშვიდობით, რათა მოვიდეს ჩემთან, ვინაიდან ველოდები მას
ძმებთან ერთად.
12 რაც შეეხება ძმა აპოლოსს, ძალიან ვეხვეწებოდი, რომ
მოსულიყო თქვენთან ძმებითურთ, მაგრამ არ ისურვა ახლა
წამოსვლა. მაგრამ მოვა, როცა შესძლებს.

## შეგონებანი და მოკითხვანი

13 იფხიზლეთ, იდექით რწმენაში, იყავით ვაჟკაცურნი, იყა-
ვით ძლიერნი. მათ.24,42. 1პეტ.5,8. გამოც.3,11.20.
14 ყოველივე თქვენი იყოს სიყვარულში.
15 ხოლო შეგაგონებთ, ძმანო: ხომ იცით სტეფანეს სახლობა,
რომელიც აქაიას პირველი ნაყოფია, და რომ მათ თავიანთი თავი
მიუძღვნეს წმიდათა მსახურებას. 1კორ.1,16
16 თქვენც დაემორჩილეთ ასეთებს და ყველას, ვინც თანამშ-
რომელი და მოღვაწეა.
17 და აი, მიხარია სტეფანას, ფორტუნატეს და აქაიკეს
მოსვლა, ვინაიდან მათ შემივსეს თქვენი არყოფნა,
18 და დაამშვიდეს ჩემი სულიც და თქვენიც. ამიტომ სცანით
ასეთები.
19 მოგიკითხავენ აზიის ეკლესიები. დიდად მოგიკითხავენ
უფლის მიერ აკვილა და პრისკილა და ასევე მათი საშინაო
ეკლესია. 2ტიმ.4,19.
20 მოგიკითხავთ ყველა ძმა. მოიკითხეთ ერთმანეთი წმიდა
ამბორით. 1პეტ.5,14. რომ.16,16. 2კორ.13,12.
21 მოგიკითხავთ ჩემი, პავლეს, ხელით.
22 ვისაც არ უყვარს უფალი იესო ქრისტე, იყოს შეჩვენე-
ბული. მარანათა!
23 ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მადლი თქვენთან,
24 და ჩემი სიყვარული ყველა თქვენგანის მიმართ ქრისტე
იესოში. ამინ.



# პავლე მოციქულის მეორე წერილი კორინთელთა მიმართ

## თავი 1

### მოკითხვა კორინთოს ეკლესიას

1 **პავლე**, ღვთის ნებით იესო ქრისტეს მოციქული, და ძმა ტიმოთე – ღვთის ეკლესიას, რომელიც კორინთოშია, მთელ აქაიაში მყოფ ყველა წმიდასთან ერთად:
2 მადლი თქვენ და მშვიდობა ჩვენი მამა ღმერთისა და უფალ იესო ქრისტესაგან. 1კორ.1,3.

### მადლობა ღმერთს სიკვდილისგან გადარჩენისათვის

3 კურთხეულია ღმერთი და მამა ჩვენი უფლის იესო ქრისტესი, მოწყალების მამა და ყოველი ნუგეშის ღმერთი.
გამოს.34,6. 1პეტ.1,3.
4 ჩვენი ნუგეშისმცემელი ჩვენს ყოველგვარ გასაჭირში, რომ ჩვენც შევძლოთ ნუგეშისცემა ყოველგვარ გასაჭირში მყოფთათვის იმავე ნუგეშით, რომლითაც გვანუგეშებს ღმერთი. ფსალ.33,20.
5 რადგან, როგორც ქრისტეს ტანჯვანი არიან მრავლად ჩვენში, ასევე მრავლდება ჩვენი ნუგეშისცემა ქრისტეს მიერ.
კოლ.1,24.
6 და აჰა, თუ გასაჭირში ვართ, ეს თქვენი ნუგეშისცემისა და ხსნისათვის არის, რომელიც ხდება იმავე ტანჯვათა ატანით, რომლითაც ჩვენც ვიტანჯებით.

7 მტკიცეა ჩვენი იმედი თქვენს მიმართ, ვინაიდან ვიცით, რომ,
როგორც ტანჯვათა მონაწილენი ხართ, ასევე ნუგეშისცემისაც.
8 რადგან არ გვინდა, ძმებო, არ იცოდეთ ჩვენი გასაჭირი,
რაც აზიაში გადავიტანეთ რომ მეტისმეტად დაგვიმძიმდა,
ვიდრე ამის ატანა შეგვეძლო.
9 ხოლო ჩვენ თვით გვქონდა სასიკვდილო მსჯავრი, რათა
ჩვენი თავის იმედი კი არ გვქონოდა, არამედ ღვთისა, რომელიც
აღადგენს მკვდრებს,
10 რომელმაც გვიხსნა კიდეც ასეთი სიკვდილისაგან და გვი-
ხსნის, რომლის იმედი გვაქვს, რომ კვლავაც გვიხსნის,
11 თქვენი ჩვენდამი შეწევნითი ლოცვითაც, რათა მრავალმა
შესწიროს მადლობა ჩვენთვის, რომ მოგვენიჭა მადლი მრავალთა
შუამდგომლობით. რომ.15,30. 2კორ.4,15.

## თავის დაცვა ბრალდებისაგან

12 რადგან ეს ჩვენი ქადილი არის ჩვენი სინდისის მოწმობა,
რომ ჩვენ ღვთაებრივი სიწმიდით და გულწრფელობით ვიქცეო-
დით წუთისოფელში. განსაკუთრებით თქვენთან, არა ხორციელი
სიბრძნით, არამედ ღვთის მადლით. საქ.23,1. 2კორ.2,17;4,2;7,14.
13 ვინაიდან სხვას არაფერს გწერთ თქვენ, თუ არა იმას,
რასაც კითხულობთ, ანდა შეიცნობთ და რასაც, როგორც ვიმე-
დოვნებ, ბოლომდე შეიცნობთ.
14 როგორც ნაწილობრივ შეგვიცანით ჩვენ, რომ ჩვენ თქვენი
დიდება ვართ, ისევე როგორც თქვენ ხართ ჩვენი უფლის იესოს
დღეს.
15 და ამ ნდობით მინდოდა ჯერ თქვენთან მოსვლა, რათა
მეორედ მიგეღოთ მადლი, 1კორ.4,19.
16 და თქვენთან გავლით წავიდე მაკედონიაში, ხოლო მაკედო-
ნიიდან კვლავ თქვენთან დავბრუნდე და თქვენ გამისტუმროთ
იუდეაში.
17 ნაჩქარევი ხომ არ იყო ჩემი განზრახვა? ანდა რაც განვი-
ზრახე, ხორციელად განვიზრახე, ისე, რომ ერთდროულად მქო-
ნოდა ჰო-ჰოც და არა-არაც? მათ.5,37.
18 მაგრამ მოწმეა ღმერთი, რომ ჩვენი სიტყვა თქვენს მიმართ
არ ყოფილა ჰოც და არაც,
19 ვინაიდან ძე ღვთისა იესო ქრისტე, რომელსაც თქვენ
შორის ვქადაგებდით ჩვენ – მე, სილოანე და ტიმოთე, არ იყო
ჰოც და არაც, არამედ ჰო იყო მასში,
20 რადგან ღვთის ყველა აღთქმანი მასში ჰო არის და მისით
ითქმის ამინი ღვთის სადიდებლად ჩვენს მიერ. რიცხ.23,19.
21 ის, რომელიც თქვენთან ერთად გვამტკიცებს ქრისტეში და
რომელმაც გვცხო ჩვენ, ღმერთია, 1იოან.2,20.

22 რომელმაც აგრეთვე დაგვბეჭდა და მოგვცა ჩვენს გულებში
სულის საწინდარი. რომ.8,15. 2კორ.5,5. გამოც.2,17.
23 და მე მოვუხმობ ღმერთს ჩემი სულის მოწმედ, რომ
თქვენ გზოგავდით და აქამდე იმიტომ არ მოვდიოდი კორინთოში.
24 არა იმიტომ, რომ ვიუფლოთ თქვენს რწმენაზე, არამედ
ხელს ვუწყობთ თქვენს სიხარულს, ვინაიდან რწმენაში მტკი-
ცენი ხართ.

## თ ა ვ ი 2

### პავლეს ნაღვლიანი წერილი

1 **მაგრამ** ჩემთვის ასე გადავწყვიტე, აღარ მოვიდე თქვენთან
დასამწუხრებლად.
2 ვინაიდან თუ მე გამწუხრებთ, მაშ ვინღა გამახარებს, თუ
არა ის, ვინც დამწუხრებულია ჩემგან.
3 სწორედ ეს მოგწერეთ თქვენ, რათა ჩემი მოსვლისას არ
მქონდეს წუხილი მათგან, ვისითაც უნდა გამეხარა. ხოლო ყველა
თქვენგანში დარწმუნებული ვარ, რომ ჩემი სიხარული ყველა
თქვენგანის სიხარულიცაა. 2კორ.1,14.
4 ვინაიდან დიდი გულისტკივილითა და ნაღველით გწერდით
და უამრავი ცრემლით, და არა იმიტომ, რომ დამემწუხრებინეთ,
არამედ გეგრძნოთ ის უზომო სიყვარული, რომელიც თქვენდამი
მაქვს. 1კორ.5,1.

### მონანულს აღმოეჩინოს წყალობა

5 და თუ ვინმემ დამამწუხრა, მე კი არ დამამწუხრა,
არამედ, გადაჭარბებულად რომ არ ვთქვა, ნაწილობრივ თქვენ
ყველანი.
6 ასეთისათვის საკმარისია ეს სასჯელი მრავალთაგან. 1კორ.5,5.
7 ასე რომ, პირიქით, აპატიეთ და ნუგეში ეცით, რათა მეტი-
სმეტმა ნაღველმა არ შთანთქას იგი.
8 ამიტომ შეგაგონებთ, სიყვარული გამოიჩინოთ მის მიმართ.
9 ვინაიდან იმისთვისაც დავწერე, რომ გამომეცადეთ, ყვე-
ლაფერში მორჩილნი ხართ თუ არა.
10 და ვისაც თქვენ აპატიებთ რამეს, მეც, ვინაიდან მე თუ
ვინმეს რაიმე ვაპატიე, თქვენი გულისათვის ვაპატიე ქრისტეს
სახის წინაშე.
11 რათა ზიანი არ მოგვაყენოს სატანამ, ვინაიდან ჩვენთვის
უცნობი არ არის მისი ზრახვები. ლუკ.22,31. 1პეტ.5,8.

### პავლეს სიხარული სახარების გავრცელების გამო

12 ხოლო მე, როცა ტროადაში მოვედი ქრისტეს სახარების
გულისათვის, კარი ღია იყო ჩემთვის უფალში,

13 მაგრამ არ მქონდა სულის სიმშვიდე, რადგან ვერ ვპოვე
იქ ჩემი ძმა ტიტე. გამოვემშვიდობე მათ და გავემართე მაკედო-
ნიისაკენ.
14 მაგრამ მადლობა ღმერთს, რომელიც ყოველთვის ძლევას
გვანიჭებს ქრისტეში და ჩვენი ხელით ავრცელებს თავისი შემე-
ცნების კეთილსურნელებას ყოველ ადგილას,
15 ვინაიდან ქრისტეს კეთილსურნელება ვართ ღვთისათვის
დახსნილთა შორისაც და დაღუპულთა შორისაც.

1კორ.1,18. 2კორ.4,3.

16 ზოგისთვის სიკვდილის სურნელი სასიკვდილოდ და ზოგი-
სთვის სიცოცხლის სურნელი სასიცოცხლოდ. ვინაა შესაფერისი
ამისათვის? ლუკ.2,34. 2კორ.3,5.
17 ვინაიდან ჩვენ არ ვმეწვრილმანეობთ, როგორც მრავალნი,
ღვთის სიტყვით, არამედ წრფელად, როგორც ღვთისაგან, ღვთის
წინაშე ვქადაგებთ ქრისტეში. 2კორ.1,12;4,2;11,15. 1ტიმ.6,5. ტიტ.1,11.

## თ ა ვ ი 3

### ასო კლავს, სული კი აცოცხლებს

1 **ნუთუ** კიდევ დავიწყოთ საკუთარ თავთა წარდგენა? ნუთუ
საჭიროა ჩვენთვის, როგორც ზოგიერთებისათვის, წარდგენის
წერილები თქვენდამი ან თქვენგან? 2კორ.1,12.
2 თქვენ ხართ ჩვენი წერილი, ჩვენს გულებში დაწერილი,
რომელსაც იცნობს და კითხულობს ყოველი ადამიანი, 1კორ.9,2.
3 თქვენ აჩვენებთ, რომ თქვენ ხართ ქრისტეს წერილი,
ჩვენგან გაგზავნილი, დაწერილი არა მელნით, არამედ ცოცხალი
ღვთის სულით, არა ქვის დაფებზე, არამედ გულის ხორციელ
დაფებზე. ეზეკ.11,19. ებრ.8,10.
4 ასეთი ნდობა გვაქვს ქრისტეს მიერ ღვთის მიმართ,
5 არა იმიტომ, რომ ჩვენ ძალგვიძდეს ჩვენ თვითონ განვსა-
ჯოთ რაიმე, ვითომც ჩვენგნით იყოს და არა ღვთისაგან ჩვენი
შემძლეობა: იოან.15,5. 1კორ.15,10.
6 მან შეგვაძლებინა, ვყოფილიყავით მსახურნი ახალი
აღთქმისა, არა ასოებისა, არამედ სულისა. ვინაიდან ასო კლავს,
სული კი აცოცხლებს. იერ.31,33. იოან.6,63.
7 ხოლო თუ სიკვდილის მსახურება, ქვაზე ასოებით გამო-
სახული, ისე დიდებული იყო, რომ ისრაელიანებმა ვერ შეძლეს
მოსეს სახის ხილვა მის სახეზე გადმოსული დიდების გამო,

გამოს.34,30.

8 რამდენად დიდი იქნება სულის მსახურების დიდება?
9 ვინაიდან, თუ განკითხვის მსახურება დიდებაა, მით უფრო
უხვობს დიდებით სამართლიანობის მსახურება,
10 რადგან ამრიგად განდიდებული არ ჩაითვლება დიდებულად
ამ აღზევებულ დიდებასთან შედარებით.

11 ვინაიდან, თუ წარმავალს ჰქონდა დიდება, რამდენად მეტი
აქვს დიდება მას, რაც რჩება.

### სადაც უფლის სულია, იქ თავისუფლებაა

12 ამიტომ, რაკი ამდენი თავისუფლება გვაქვს, დიდი გაბედუ-
ლებითაც ვმოქმედებთ.
13 და არა როგორც მოსე, რომელმაც რიდე ჩამოიფარა
სახეზე, რომ არ ეხილათ ისრაელიანებს წარმავალი დიდების
დასასრული. რომ.10,4.
14 არამედ დაჩლუნგდა მათი გონება, ვინაიდან ძველი აღთქმის
კითხვისას დღემდე რჩება იგივე მოუხსნელი რიდე, რადგან იგი
ქრისტეში გადაიხდება. ეს.6,10. 1კორ.2,8.
15 მაგრამ დღემდე, როცა მოსეს კითხულობენ, რიდე ადევთ
გულზე,
16 ხოლო როცა უფლისაკენ მიიქცევიან, რიდე ეხდებათ.
გამოს.34,34.
17 ხოლო უფალი სულია და სადაც უფლის სულია, იქ თავი-
სუფლებაა. იოან.4,24.
18 ჩვენ კი ყველანი ახდილი სახით ვხედავთ უფლის დიდებას,
როგორც სარკეში, და გარდავისახებით იმავე სახედ დიდებიდან
დიდებაში, როგორც უფლის სულისაგან. 1კორ.15,49. 2კორ.4,6.

## თ ა ვ ი 4

### პავლეს გულწრფელი ხარება

1 **ამიტომ**, რაკი ღვთის წყალობით ასეთი მსახურება გვაქვს,
არ ვცხრებით,
2 არამედ უარვყავით სირცხვილის გამო დაფარულნი, არა
მზაკვრობითა და ღვთის სიტყვის დამახინჯებით, არამედ
ჭეშმარიტების გამოჩენით წარვუდგენთ ჩვენს თავს ყველა ადა-
მიანის სინდისს ღვთის წინაშე. საქ.23,9. 2კორ.2,17.
3 და თუ ჩვენი სახარება დაფარულია, დაღუპულთათვის არის
დაფარული, 1კორ.1,18.
4 ურწმუნოთათვის, რომელთაც ამ წუთისოფლის ღმერთმა
დაუბრმავა გონება, რათა მათთვის არ ებრწყინა სახარებისეულ
ნათელს ქრისტეს დიდებისა, იმისი ვინც უხილავი ღვთის ხატია.
იოან.14,9. კოლ.1,15. ებრ.1,3.
5 ვინაიდან ჩვენს თავს კი არ ვქადაგებთ, არამედ ქრისტე
იესოს, უფალს. ხოლო ჩვენ თქვენი მონები ვართ იესოსთვის.
1კორ.2,2;3,5.
6 ვინაიდან ღმერთმა, რომელმაც ბრძანა, გამობრწყინებუ-
ლიყო ნათელი ბნელიდან, მანვე გაანათა ჩვენს გულებში, რათა
გაგვინათოს ღვთის დიდების შემეცნებით იესო ქრისტეს სახეში.
დაბ.1,3.1პეტ.2,9.

## საუნჯე თიხის ჭურჭლებში

7 მაგრამ ეს განძი ჩვენ გვაქვს თიხის ჭურჭლებში, რათა
აღმატებული ძლიერება ღვთისა იყოს და არა ჩვენგან.
1კორ.2,5. 2კორ.3,5.
8 ყველაფერში შევიწროებულნი ვართ, მაგრამ არა ვართ
დათრგუნულნი. შეწუხებულნი ვართ, მაგრამ არა სასოწარკვე-
თილნი.
9 დევნილნი ვართ, მაგრამ არა მიტოვებულნი; გადაყრილნი
ვართ, მაგრამ არა დაღუპულნი. ფსალ.36,24.
10 და მუდამ სხეულში ვატარებთ უფალ იესოს სიკვდილს,
რათა იესოს სიცოცხლეც ჩვენს სხეულში გამოჩნდეს. გალ.6,17.
11 ვინაიდან ჩვენ ცოცხლები, მუდამ ვეძლევით სიკვდილს
იესოსათვის, რათა იესოს სიცოცხლეც ჩვენს მოკვდავ ხორცში
გამოჩნდეს. რომ.8,17.
12 ამიტომ ჩვენში სიკვდილი მოქმედებს, ხოლო თქვენში –
სიცოცხლე.
13 და რაკი იგივე რწმენის სული გვაქვს, როგორც წერია:
„მწამდა და ამიტომ ვლაპარაკობდი." ჩვენც გვწამს და ამიტომ
ვლაპარაკობთ. ფსალ.115,1.
14 რაკი ვიცით, რომ, ვინც აღადგინა უფალი იესო, ჩვენც
აღგვადგენს იესოსთან ერთად და წარგვადგენს თქვენთან
ერთად. 1კორ.6,14. 1თეს.1,10.
15 ვინაიდან ყოველივე თქვენთვის არის, რათა მრავლის მიერ
მადლის გამრავლებით გავრცელდეს მადლიერება ღვთის სადიდებლად.

## ვუყურებთ არა ხილულს

16 ამიტომ არ ვცხრებით, მაგრამ თუ გარეგანი კაცი
იხრწნება, ჩვენი შინაგანი მაინც ახლდება დღითი დღე.
17 ვინაიდან ჩვენი მსუბუქი და ხანმოკლე ტანჯვა დიდ და
მომეტებულ საუკუნო დიდებას ქმნის ჩვენთვის, რომ.8,18.
18 როცა ვუყურებთ არა ხილულს, არამედ უხილავს, ვინაიდან
ხილული დროებითია, ხოლო უხილავი – საუკუნო.

# თ ა ვ ი 5

## გამოსვლა სხეულიდან და უფალში დამკვიდრება

1 **რადგან** ვიცით, რომ, როცა დაინგრევა ეს ჩვენი მიწიერი
სახლი – კარავი, ღვთისაგან გვაქვს შენობა ცაში, ხელთუქმნელი
სახლი, საუკუნო. იობ.4,19. ებრ.9,11.
2 ვინაიდან მართლაც ვოხრავთ და ვნატრობთ ჩვენი
ზეციური სახლით შემოსვას, რომ.8,23.
3 თუ შემოსილნიც შიშვლები არ აღმოვჩნდით.
ეს.61,10. გამოცხ.16,15.

4 ვინაიდან, მართლაც, ამ კარავში ტვირთქვეშ ვოხრავთ, რადგან გახდა კი არა გვსურს, არამედ შემოსვა, რათა მოკვდავი შთაინთქას სიცოცხლით. 1კორ.15,54.
5 სწორედ ამისათვის შეგვამზადა ჩვენ ღმერთმა და მოგვცა სული საწინდრად. 2კორ.1,22.
6 ამიტომ ყოველთვის მხნედა ვართ და ვიცით, რომ სანამ დამკვიდრებულნი ვართ სხეულში, განშორებულნი ვართ უფლისაგან,
7 ვინაიდან რწმენით დავდივართ და არა ხილვით. რომ.8,25.
8 მხნედა ვართ და გვირჩევნია სხეულს განვშორდეთ და უფალთან დავბინავდეთ. ფილ.1,23.
9 ამიტომ ვცდილობთ კიდეც – აქ ვიქნებით თუ იქ, მისთვის სასურველნი ვიყოთ.
10 ვინაიდან ჩვენ ყველანი უნდა გამოვცხადდეთ ქრისტეს სამსჯავროს წინაშე, რათა თითოეულმა მიიღოს იმის მიხედვით, რასაც სხეულის სიცოცხლის დროს აკეთებდა – კეთილს თუ ბოროტს. იობ.34,11. მათ.16,27;25,32. რომ.14,10.

## ქრისტეს სიყვარულით ვართ მოცულნი

11 და რაკი უფლის შიში ვიცით, ადამიანებს შთავაგონებთ, ღვთისთვის კი გაცხადებული ვართ. და ვიმედოვნებ, რომ თქვენი სინდისისთვისაც გაცხადებული ვართ.
12 ხელახლა კი არ წარმოგიდგენთ ჩვენს თავს, არამედ საბაბს გაძლევთ იკვეხოთ ჩვენით, რომ სათქმელი გექნეთ მათთვის, ვინც სახით იკვეხნის და არა გულით.
13 ვინაიდან თუ უაზრონი ვართ – ღვთისათვის, ხოლო თუ აზრიანები – თქვენთვის. 2კორ.11,11.
14 ვინაიდან ქრისტეს სიყვარულით ვართ მოცულნი, როცა ასე ვმსჯელობთ: თუ ერთი მოკვდა ყველასთვის, ყველანი დაიხოცნენ.
15 ქრისტე კი ყველასთვის მოკვდა, რათა ცოცხლებმა თავიანთთვის კი აღარ იცოცხლონ, არამედ იმისთვის, ვინც მათთვის მოკვდა და აღდგა. რომ.14,9. გალ.2,20.
16 ამიტომ ამიერიდან აღარავის ვიცნობთ ხორციელად. თუ ხორციელად ვიცნობდით კიდეც ქრისტეს, ახლა აღარ ვიცნობთ.
17 მაშასადამე, ის, ვინც ქრისტეშია, ის ახალი ქმნილებაა. ძველმა განვლო და ახლა ყოველივე ახალია.
ეს.43,18-19. რომ.6,4. გამოც.21,5.
18 ყოველივე ღვთისაგან არის, რომელმაც შეგვირიგა იესო ქრისტეს მეშვეობით და მოგვცა შერიგების მსახურება.
რომ.5,11. ეფეს.2,16. კოლ.1,20.
19 იმიტომ, რომ ღმერთმა ქრისტეში შეირიგა წუთისოფელი და არ ჩაუთვალა მათ მათი დანაშაულებანი და გვიბოძა შერიგების სიტყვა.

20 ამგვარად, ჩვენ ქრისტესმიერი ელჩები ვართ. და ვითომც
თავად ღმერთი შეგაგონებდეთ ჩვენი მეშვეობით, ქრისტეს
სახელით გთხოვთ: შეურიგდით ღმერთს.
21 ვინც ცოდვა არ იცოდა, ის გახადა ცოდვად ჩვენს გამო,
რათა მასში გავხდეთ ღვთის სამართლიანობა.
ეს.53,9. იოან.8,46. 1პეტ.2,22. 1იოან.3,5.

## თავი 6

### ვედრება, რომ მადლი იქნეს მიღებული არა ამაოდ

1 **და** ჩვენ, როგორც თანამშრომელნი, შეგაგონებთ, რომ
ფუჭად არ მიიღოთ ღვთის მადლი.
2 ვინაიდან ის ამბობს: „მოწყალების ჟამს შეგიწყნარე და
ხსნის დღეს შეგეწიე.“ აჰა, ახლაა მოწყალების ჟამი, აჰა, ახლაა
ხსნის დღე. ეს.49,8. ლუკ.4,19. ებრ.3,7.
3 ჩვენ არაფერში არ ვიძლევით დაბრკოლების საბაბს, რათა
მსახურება არ შეიბღალოს,
4 არამედ ყველაფერში წარმოვდგებით, როგორც ღვთის
მსახურნი: დიდ მოთმინებაში, მწუხარებაში, გაჭირვებაში,
შევიწროებაში, 1კორ.4,11. 2კორ.12,10.
5 ცემაში, საპყრობილეებში, შფოთში, უძილობაში, მარ-
ხვაში,
6 სიწმიდეში, შემეცნებაში, სახიერებაში, სულიწმიდაში და
უანგარო სიყვარულში,
7 ჭეშმარიტების სიტყვაში, ღვთის ძალაში, სიმართლის იარა-
ღით მარჯვენასა და მარცხენაში,
8 დიდებასა და სირცხვილში, გმობით და ქებით, ვითომც
მაცდურნი, მაინც ჭეშმარიტნი,
9 ვითომც უცნობნი, მაგრამ ცნობილნი, ვითომც მომა-
კვდავნი, და აჰა, ვცოცხლობთ! ვითომც დასჯილნი, მაგრამ არ
ვკვდებით,
10 ვითომც მწუხარენი, მაგრამ მუდამ მოხარულნი; ვითომც
ღატაკნი, მაგრამ მრავალთა გამამდიდრებელნი, როგორც არა-
სმქონენი, მაგრამ ყველაფრის მფლობელნი. იგ.13,7.

### არ იქონიოთ ურთიერთობა ურწმუნოებთან

11 ჩვენი ბაგე გახსნილია თქვენს მიმართ, კორინთელნო, და
გაშლილია ჩვენი გული.
12 თქვენ ვიწროდ არა ხართ ჩვენში, არამედ თქვენშივეა
სივიწროვე.
13 ხოლო ამაზე სამაგიეროდ გეუბნებით, როგორც შვილებს:
იყავით თქვენც გაშლილნი.
14 ნუ შეებმებით უცხო უღელში ურწმუნოებთან ერთად.

რადგან რა საერთო აქვს სიმართლეს ურჯულოებასთან? რა აქვს
საერთო ნათელს ბნელთან?
15 რა შეთანხმება აქვს ქრისტეს ბელიართან? ან რა წილი
აქვს მორწმუნეს ურწმუნოსთან? 3მფ.18,21.
16 რა კავშირი აქვს ღვთის ტაძარს კერპებთან? რადგან თქვენ
ხართ ცოცხალი ღვთის ტაძარი, როგორც ღმერთმა თქვა:
„დავმკვიდრდები და ვივლი მათ შორის, ვიქნები მათი ღმერთი
და ისინი იქნებიან ჩემი ხალხი. ლევ.26,12. 1კორ.3,16;6,19.
17 ამიტომ გამოდით მათგან და გამოეყავით! ამბობს უფალი.
უწმიდურს ნუ მიეკარებით და მე მიგიღებთ თქვენ.
ეს.52,11. იერ.50,8. გამოცხ.18,4.
18 ვიქნები თქვენთვის მამა და თქვენ იქნებით ჩემთვის ძენი
და ასულნი, ამბობს უფალი ყოვლისმპყრობელი."
იერ.3,19;31,1. ოს.1,10.

## თ ა ვ ი 7

### ერთად სიკვდილი და ერთად სიცოცხლე

1 **ამიტომ**, ჩემო საყვარელნო, როცა ასეთი აღთქმანი გვაქვს,
განვიწმიდოთ ხორცისა და სულის ყოველგვარი სიბილწისაგან,
ღვთის მოშიშებით აღვასრულოთ სიწმიდე.
2 შეგვითვისეთ: არავის მოვქცევივართ უსამართლოდ, არა-
ვისთვის გვივნია, არავისგან გვიძებნია გამორჩენა.
3 მსჯავრდასადებად არ ვამბობ. რადგან წინასწარვე ვთქვი,
რომ ჩვენს გულებში ხართ, რათა თქვენთან მოვკვდეთ და თქვე-
ნთან ვიცოცხლოთ.
4 დიდი ნდობა მაქვს თქვენი, ბევრს ვიკვეხნი თქვენით.
აღვსილი ვარ ნუგეშით, გულნაჯერი ვარ სიხარულით, მიუხედა-
ვად მთელი ჩვენი გასაჭირისა.

### დანაღვლიანება ღვთის გულისათვის წარმოშობს მონანიებას ხსნისათვის

5 ვინაიდან, როცა მაკედონიაში მოვედით, ჩვენს სხეულს არ
ჰქონია მოსვენება, არამედ შევიწროებულნი ვიყავით ყველა-
ფერში: გარეთ – ბრძოლები, შინ – შიში.
6 მაგრამ ღმერთმა, რომელიც მორჩილთა ნუგეშისმცემელია,
ნუგეში გვცა ტიტეს მოსვლით. 2კორ.1,4.
7 და არა მარტო მისი მოსვლით, არამედ აგრეთვე ნუგეშით,
რომლითაც ნუგეშცემული იყო თქვენით, როცა გვიამბო თქვენს
სიბეჯითეზე, თქვენს ტირილზე, თქვენს თავგამოდებაზე ჩემს
მიმართ და, ამრიგად, უფრო მეტად გავიხარე.
8 ამიტომ, თუ კიდეც დაგანაღვლიანეთ წერილით, არ ვნანობ,
თუმცა კინაღამ ვინანე, ვინაიდან ვხედავ, რომ ამ წერილმა
დაგანაღვლიანათ, თუნდაც დროებით.

9 ახლა მე ვხარობ არა იმიტომ, რომ დანაღვლიანდით,
არამედ იმიტომ, რომ დანაღვლიანდით მოსანანიებლად; რადგან
დანაღვლიანდით ღვთის გულისათვის, ასე რომ არაფერი დაგზია-
ნებიათ ჩვენგან.
10 ვინაიდან ღვთის გულისათვის დანაღვლიანება წარმოშობს
სინანულს სახსნელად და არ გახდება სანანებელი, ხოლო წუთი-
სოფლის ნაღველი სიკვდილს წარმოშობს. 1პეტ.2.19.
11 ვინაიდან იმან, ღვთის გულისათვის რომ დანაღვლიანდით,
დახეთ, რამდენი რამ წარმოშვა თქვენში: როგორი სიბეჯითე,
როგორი გამართლება, როგორი გულისწყრომა, როგორი შიში,
როგორი სურვილი, როგორი მოშურნეობა, როგორი სასჯელი და
ყველაფერში აჩვენეთ, რომ სუფთანი ხართ ამ საქმეში.
12 ამიტომ, თუ კიდეც მოგწერეთ თქვენ, არც შეურაცმყო-
ფელის გულისათვის და არც შეურაცხყოფილის გულისათვის,
არამედ, რათა თქვენი გულმოდგინება ჩვენდამი გამოჩნდეს
თქვენში ღვთის წინაშე.
13 და ამიტომ ვინუგეშეთ თავი თქვენი ნუგეშით. ხოლო
უმეტესად გავიხარეთ ტიტეს სიხარულით, რომ თქვენ ყველამ
დაამშვიდეთ მისი სული.
14 თუ რამეში დავიკვეხე თქვენს შესახებ მის წინაშე, არ
შევრცხვენილვარ; მაგრამ, როგორც ყველაფერს ჭეშმარიტად
გელაპარაკებოდით, ასევე ჭეშმარიტი გამოდგა ჩვენი კვეხნა
ტიტეს წინაშე.
15 უფრო ძლიერდება მისი სიყვარული თქვენს მიმართ, იხსე-
ნებს რა ყველა თქვენგანის მორჩილებას და იმას, რომ მოშიშე-
ბით და თრთოლვით მიიღეთ იგი.
16 ამრიგად, მოხარული ვარ, რომ შემიძლია ყველაფერში
მოგენდოთ.

## თ ა ვ ი 8

### უხვად შესწირონ ქრისტეს გულისთვის

1 **და** აჰა, გაუწყებთ, ძმანო, ღვთის მადლის შესახებ, რომე-
ლიც მიეცა მაკედონიის ეკლესიებს.
2 ვინაიდან, მიუხედავად დიდი შევიწროებით გამოცდისა,
მათი სიხარულის სიუხვე და მათი სიღატაკის სიღრმე უხვად
გამოიხატა მათი ხელგაშლილობის სიმდიდრეში. მარ.12,44. რომ.12,8.
3 ვინაიდან, ვადასტურებ, რომ თავიანთი ძალის შესაბამისად
და უფრო მეტადაც გულუხვნი იყვნენ.
4 დიდი დაჟინებით გვთხოვეს მათი მონაწილეობა წმიდათა
მომსახურებაში.
5 და არა მარტო ის, რისი იმედიც გვქონდა, არამედ მათ
საკუთარი თავი მისცეს ჯერ უფალს და მერე ჩვენ, ღვთის
ნებით.

6 ამიტომ ტიტეს ვთხოვეთ, რომ, როგორც დაიწყო, ასევე დაემთავრებინა თქვენთან ეს კეთილი საქმე.

7 ხოლო როგორც სიუხვე გაქვთ ყველაფერში: რწმენით და სიტყვით, შემეცნებით და ყოველგვარი სიბეჯითით და თქვენში ჩვენი სიყვარულით, ასე იუხვეთ ამ მადლშიც.

8 ამას ბრძანებით კი არ ვამბობ, არამედ რათა სხვათა სიბეჯითით გამოვცადო თქვენი სიყვარულის ჭეშმარიტებაც.

9 ვინაიდან თქვენ იცით ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მადლი, რომ ის, მდიდარი, თქვენი გულისთვის გაღატაკდა, რათა თქვენ გამდიდრებულიყავით მისი სიღატაკით.

მათ.8,20. ლუკ.2,7. იოან.1,16. ფილ.2,7.

10 ჩემს რჩევას ვიძლევი ამაზე, რადგან სასარგებლო იქნება თქვენთვის იმის აღსრულება, რაც შარშან წამოიწყეთ და ხალისითაც.

11 ახლა კი დაასრულეთ კიდეც საქმე, რათა, რისი გაკეთებაც გულმოდგინედ გსურდათ, დაამთავროთ კიდეც თქვენი შეძლებისამებრ.

12 ვინაიდან, როცა გულმოდგინება არის, ეს მიიღება იმის მიხედვით, ვისაც რა აქვს, და არა იმის მიხედვით, რაც არა აქვს. იგ.3,28.

13 რადგან არა იმისათვის, რომ სხვებს შვება ჰქონდეთ და თქვენ გაჭირვება, არამედ თანასწორობისთვის.

14 ამჟამად თქვენი ნამეტი შეავსებს მათს ნაკლულობას, რათა მათმა ნამეტმაც შეავსოს თქვენი ნაკლულობა, რომ იყოს თანასწორობა.

15 როგორც წერია: „ვინც ბევრი აკრიფა, ზედმეტი არ ჰქონდა, ხოლო ვინც ნაკლები – არ აკლდა." გამოს.16,18.

## თავდებობა ტიტეს ერთგულებაზე. მისი თანამგზავრები

16 და მადლობა ღმერთს, რომელიც ასეთსავე სიბეჯითეს აძლევს თქვენს მიმართ ტიტეს გულს.

17 ვინაიდან მართლაც მიიღო ჩვენი შეგონება და მომეტებული სიბეჯითით და საკუთარი სურვილით წამოვიდა თქვენთან.

18 მასთან ერთად გამოვგზავნეთ ძმა, რომელსაც ყველა ეკლესიაში აქებენ სახარების ქადაგებისთვის.

19 გარდა ამისა, ის არჩეულია ეკლესიების მიერ აგრეთვე ჩვენს თანამგზავრად ამ სამადლო საქმეში, რასაც ჩვენ ვემსახურებით თვით უფლის სადიდებლად და თქვენი გულმოდგინების შესაბამისად.

20 ვფრთხილობთ, რომ არავინ გამოვიდეს ბოროტი საყვედურით ჩვენზე, როცა ესოდენ უხვია ეს შემოწირულება, რომელიც ჩვენი მსახურებით იქნა მოპოვებული.

21 ვინაიდან ვცდილობთ კეთილისათვის არა მარტო უფლის წინაშე, არამედ ადამიანის წინაშეც. იგ.3,4. რომ.12,17. ფილ.4,8.

22 გამოვგზავნეთ მათთან ერთად ჩვენი ძმა, რომლის სიბე-
ჯითე მრავალჯერ გამოვცადეთ ბევრ რამეში, ხოლო ახლა უფრო
მეტად ბეჯითია თქვენდამი თავისი დიდი ნდობის გამო.
23 რაც შეეხება ტიტეს, ის ჩემი მეგობარი და თანამშრო-
მელია თქვენთან. ხოლო რაც შეეხება ჩვენს ძმებს, ეკლესიების
წარგზავნილი არიან და ქრისტეს დიდება.
24 ამიტომ უჩვენეთ და დაუმტკიცეთ მათ ეკლესიების წინაშე
თქვენი სიყვარული და ის, რითაც ჩვენ ვიკვეხნით თქვენით.

## თ ა ვ ი 9

### ძმების გაგზავნა წინასწარ, რომ ისინი მზად იყვნენ

1 **თუმცა** მეზედმეტება მოგწეროთ წმიდათა მომსახურებაზე.
2 ვინაიდან ვიცი თქვენი გულმოდგინება და ვიკვეხნი თქვე-
ნით მაკედონელთა წინაშე, რომ აქაია მომზადებულია შარ-
შანდლიდან. და მრავალი წაახალისა თქვენმა მოშურნეობამ,
3 ხოლო ძმები გამოვგზავნე იმისათვის, რომ ფუჭი არ იყოს
ჩვენი კვეხნა თქვენით ამისათვის და რათა მზად იყოთ, როგორც
ვთქვი.
4 რათა, როცა მაკედონელნი მოვლენ ჩემთან ერთად და
გვპოვებენ მოუმზადებელთ, არ შევრცხვეთ, არ ვამბობ: თქვენ-
მეთქი, რაკი ესოდენ დაბეჯითებით დავიკვეხეთ.
5 ამიტომ საჭიროდ მივიჩნიე მეთხოვა ძმებისათვის, რომ
წინასწარ მოსულიყვნენ თქვენთან და გაემზადებინათ თქვენი,
უკვე აღთქმული ძღვენი, რათა მზად იყოს როგორც ძღვენი და
არა როგორც ანგარება.

### ორმაგი კურთხევა სწორად შემწირავს

6 ამასთან გეტყვით, ვინც ძუნწად თესავს, ის ძუნწად მოი-
მკის, ხოლო ვინც კურთხევით თესავს, ის კურთხევით მოიმკის.
7 თითოეულმა როგორც გულით აირჩია, არც შეწუხებით და
არც ძალდატანებით. ვინაიდან სიხარულით გამცემი უყვარს
ღმერთს. 2შჯ.15,7. 2კორ.8,2.
8 ხოლო ღმერთს ძალუძს გაგამდიდროთ ყოველგვარი მად-
ლით, რათა თქვენ, ყველაფერში მუდამ ყოველივეს საკმარისად
მქონენი, მდიდარნი იყოთ ყოველ კეთილ საქმეში. 1ტიმ.6,6.
9 როგორც წერია: „გაფლანგა, ღარიბებს დაურიგა; მისი
სიმართლე რჩება უკუნისამდე." ფსალ.111,9.
10 ხოლო ის, ვინც თესლს აძლევს მთესველს და პურს –
საჭმელად, მოგცემთ და გაამრავლებს თქვენს თესლს და გაზ-
რდის თქვენი სიმართლის ნაყოფთ, ეს.55,10.
11 რათა ყველაფერში გამდიდრდეთ ყოველგვარი ხელგაშლი-
ლობით, რაც ჩვენს მიერ ქმნის ღვთის მიმართ მადლიერებას.

12 ვინაიდან ამ საქმის სამსახური არა მარტო ავსებს წმიდათა
ნაკლებობას, არამედ უხვობს კიდეც ღვთისადმი მრავალი მად-
ლიერებით;
13 ამ სამსახურის გამოცდილებით ადიდებენ ღმერთს, თქვენს
მიერ ქრისტეს სახარების მორჩილი აღიარებისათვის, აგრეთვე
ხელგაშლილობისათვის მათთან და ყველასთან ურთიერთობაში.
14 ხოლო ისინი, როცა ლოცულობენ თქვენთვის, შეგნატრიან
თქვენ ღვთის მადლისათვის, რომელიც თქვენში მომეტებულადაა.
15 მადლობა ღმერთს მისი აურაცხელი ნიჭისათვის.

## თ ა ვ ი 10

### პასუხი განმაქიქებელთ

1 **თვითონ** მე, პავლე, რომელიც პირისპირ მყოფი თქვენ
შორის თავმდაბალი ვარ, ხოლო შორით – კადნიერი თქვენს
მიმართ, მოგიწოდებთ ქრისტეს სიმშვიდით და სიკეთით.
2 და გევედრებით, რომ ჩემი მოსვლისას არ დამჭირდეს
სიმკაცრე, რომლის გამოყენებას ვფიქრობ ზოგიერთების წინა-
აღმდეგ, ვისაც ჰგონია, თითქოს ხორცის მიხედვით დავდიოდეთ.
2კორ.2,17.
3 ვინაიდან, თუმცა ხორცში დავდივართ, ხორციელად არ
ვიბრძვით. 1ტიმ.1,18.
4 ვინაიდან ჩვენი საბრძოლო იარაღი ხორციელი არ არის,
არამედ არის ღვთიური ძლიერება სიმაგრეთა დასანგრევად.
იერ.1,10. 2კორ.6,77. ეფეს.6,13.
5 იმით ვამხობთ ზრახვებს და ყოველ სიმაღლეს, რომელიც
აღმართულია ღვთის შემეცნების წინააღმდეგ, ვატყვევებთ
ყოველგვარ აზრს ქრისტესთვის დასამორჩილებლად. 1კორ.1,19;3,19.
6 და მზად ვართ შური ვიძიოთ ყოველგვარ ურჩობაზე,
როცა თქვენი მორჩილება აღსრულდება.
7 პიროვნებას უყურებთ? ვისაც სჯერა, რომ ქრისტესია,
თვითონვე დაფიქრდეს, რომ როგორც თავად არის ქრისტესი,
ასევე ჩვენც ქრისტესნი ვართ. იოან.7,24.
8 და თუ უფრო მეტად დავიკვეხნი ჩვენი ხელმწიფებით,
რომელიც უფალმა მოგვცა აღსაშენებლად და არა თქვენს დასა-
ქცევად, არ შევრცხვები. 2კორ.13,10.
9 ამიტომ არ მოგეჩვენოთ, თითქოს გემუქრებოდეთ წერი-
ლებით.
10 როგორც ამბობენ: წერილებში ის მძიმე და ძლიერია,
მაგრამ როდესაც პირადად იმყოფება, სუსტია და მისი სიტყვაც
არარაობაა. 2კორ.11,6.
11 დაე, იცოდეს ასეთმა, რომ, როგორებიც ვართ სიტყვებით
წერილებში არყოფნისას, ისეთივე ვართ საქმეში თქვენთან
ყოფნისას.

12 ვინაიდან ვერ ვბედავთ დავუპირისპირდეთ, ანდა შევე-
დაროთ იმათ, რომელთაც თავი მოაქვთ: ისინი უჭკუობით თავი-
ანთი თავით ზომავენ თავს და თავიანთ თავს თავის თავთან ადა-
რებენ.
13 ხოლო ჩვენ ზომაზე მეტად არ დავიკვეხნით, არამედ
ზომიერების ფარგლებში, როგორც ღმერთმა გვიწილადა იმ
ზომით, რომ თქვენამდე მოვაღწიოთ. 2კორ.12,5.
14 ვინაიდან, ჩვენ ხომ მეტისმეტად არ დავიძაბებით, თითქოს
არ მოგვეღწიოს თქვენამდე, იმიტომ, რომ თქვენამდეც მოვა-
ღწიეთ ქრისტეს სახარებით.
15 ზომაზე მეტად არ ვიკვეხით სხვისი შრომით, მაგრამ
იმედი გვაქვს, რომ თქვენი რწმენის ზრდის კვალობაზე უხვად
გავადიდებთ თქვენში ჩვენს ხვედრს. რომ.15,20.
16 რათა თქვენს იქითაც ვახაროთ და არ ვიკვეხოთ იმით, რაც
უკვე გამზადებულია სხვათა ხვედრში.
17 ვინც იკვეხის, უფლით დაიკვეხოს. იერ.9,24. 1კორ.1,31.
18 ვინაიდან, ის კი არ არის მოწონებული, ვინც თავს იქებს,
არამედ – ვისაც უფალი აქებს. იგ.27,2. 1კორ.4,5.

## თ ა ვ ი 11

### იყავით ერთგულნი ქრისტესთვის

1 **ო**, ნეტა ოდნავ მაინც შეიწყნარებდეთ ჩემს სისულელეს!
თუმცა მიწყნარებთ კიდეც.
2 ვინაიდან თავგამოდებული ვარ თქვენს მიმართ ღვთიური
თავგამოდებით, რადგან დაგნიშნეთ თქვენ ერთ კაცზე, რათა
წმიდა ქალწულად წარგადგინოთ ქრისტეს წინაშე. ეს.62,5. ოს.2,19
3 მაგრამ ვშიშობ, რომ როგორც გველმა თავისი მზაკვრო-
ბით აცდუნა ევა, ასევე არ გაირყვნეს თქვენი აზროვნება და არ
გადახდეთ გულუბრყვილობასა და სიწმიდეს ქრისტეში.
დაბ.3,4. იოან.8,44. 2პეტ.3,17. 1ტიმ.6,3.
4 ვინაიდან, თუ მოვა სხვა ვინმე და გიქადაგებთ სხვა იესოს,
რომელიც ჩვენ არ გვიქადაგნია, ანდა, თქვენ რომ მიგეღოთ სხვა
სული, რომელიც არ მიგიღიათ, ან სხვა სახარება, რომელიც არ
მიგიღიათ, მაშინ თქვენ მეტისმეტად შემწყნარებელნი იქნე-
ბოდით.
5 მაგრამ ვფიქრობ, არაფერში ჩამოვუვარდები ესოდენ
მაღალ მოციქულებს. 1კორ.15,10.
6 და თუმცა სიტყვით უმეცარი ვარ, არა ცოდნით, მაინც
ყველაფერში გაცხადებულნი ვართ თქვენთვის. 1კორ.2,1. 2კორ.10,10.
7 ანდა, ნუთუ ცოდვა ჩავიდინე, თავის დამდაბლებით, რათა
თქვენ ამაღლებულიყავით, რადგან უსასყიდლოდ გახარებდით
ღვთის სახარებას?

8 სხვა ეკლესიებს ვართმევდი, ვიღებდი მათგან ქირას, რათა
თქვენ მოგმსახურებოდით. ხოლო როცა თქვენთან ვიყავი და
მაკლდა კიდეც, არავინ შემიწუხებია. საქ.20,33. 2თეს.3,8.
9 ვინაიდან ჩემს ნაკლულებას ავსებდნენ მაკედონიიდან
მოსული ძმები და ყველაფერში ვცდილობდი ტვირთად არ
დაგწოლოდით თქვენ, და კვლავაც ვეცდები.
10 ქრისტეს ჭეშმარიტებით, რომელიც ჩემშია, გეუბნებით,
რომ ეს სიქადული არ წამერთმევა აქაიის მხარეებში. რომ.9,1.
11 რატომ? განა იმიტომ, რომ არ მიყვარხართ? ღმერთმა უწყის!
12 მაგრამ რასაც ვაკეთებ, იმასვე გავაკეთებ, რათა საბაბი
მოვკვეთო მათ, ვინც საბაბს ეძებს, რათა ისინი ჩვენისთანანი
აღმოჩნდნენ იმაში, რითაც იკვეხნიან.
13 ვინაიდან ასეთები არიან ცრუ მოციქულნი, მზაკვარი
მუშაკნი, ქრისტეს მოციქულებად გარდასახულნი. საქ.15,24.
14 და არ არის საკვირველი, რადგან თვით სატანაც ხომ ნათ-
ლის ანგელოზად გარდაისახება.
15 ამიტომ დიდი ამბავი არ არის, თუ მისი მსახურნიც სიმა-
რთლის მსახურებად გარდაისახებიან. მაგრამ მათი ბოლო მათი
საქმეთამებრ იქნება. მათ.7,15.

## პავლეს ტანჯვა სახარებისთვის

16 კვლავაც ვიტყვი: ნურავინ ჩამთვლის უგუნურად. და თუ
არა, ისე მაინც მიმიღეთ, როგორც უგუნური, რათა მცირეოდე-
ნით მეც ვიკვეხო.
17 რასაც ვამბობ, უფლის მიხედვით კი არ ვამბობ ასეთ
თავდაჯერებულ კვეხნაზე, არამედ თითქოს უგუნურებით,
18 რაკი ბევრი იკვეხის ხორციელად, ამიტომ მეც დავიკვეხი.
ფილ.3,4.
19 ვინაიდან თქვენ, გონიერნი, ხალისით იწყნარებთ უგუნუ-
რებს.
20 რადგან იწყნარებთ, თუ ვინმე დაგიმონებთ, თუ ვინმე
შეგსანსლავთ, თუ ვინმე დაგიპყრობთ, თუ ვინმე გაყოყოჩდება,
თუ ვინმე სახეში გცემთ.
21 შესარცხვენად ვამბობ ამას, თითქოს დავუძლურდით.
მაგრამ, თუ ვინმე გაკადნიერდება და რაიმეთი დაიკვეხნის,
უგუნურებით ვიტყვი ამას: მეც გავკადნიერდები.
22 ისინი ებრაელები არიან? მეც. ისრაელიანები არიან? მეც.
აბრაამის თესლნი არიან? მეც. საქ.22,3. ფილ.3,5.
23 ქრისტეს მსახურნი არიან? უგუნურივით ვამბობ: მე უფრო
მეტად: უფრო მეტად შრომაში, ბევრად უფრო მეტად
ტანჯვაში, უფრო მეტად საპყრობილეში და მრავალგზის
სიკვდილის პირას.
24 ხუთჯერ მივიღე იუდეველთაგან ორმოცზე ერთით ნაკლები
დარტყმა. 2შჯ.25,3.

25 სამჯერ კვერთხითა მცემეს, ერთხელ ჩამქოლეს და სამჯერ
გემის მსხვრევა განვიცადე, ღამე და დღე შუა ზღვაში დავყავი,
საქ.14,19;16,22;27,41.
26 მრავალჯერ მოგზაურობებში, განსაცდელში მდინარეებზე,
განსაცდელში ყაჩაღებისაგან, განსაცდელში თანატომელთაგან,
განსაცდელში წარმართთაგან, განსაცდელში ქალაქად, განსა-
ცდელში უდაბნოდ, განსაცდელში ზღვაზე, განსაცდელში ცრუ
ძმებს შორის,
27 შრომასა და გაჭირვებაში, ხშირ სიფხიზლეში, შიმშილსა
და წყურვილში, ხშირ მარხულობაში, ყინვასა და სიშიშვლეში.
კორ.4,11.
28 კიდევ გარდა სხვათა, დღითი-დღე რომ მიხდება: ზრუნვა
ყველა ეკლესიაზე.
29 ვინმე დაუძლურდა და მე არ დავუძლურდი? ვინმე დაბრ-
კოლდა და მე არ ავენთე? 1კორ.9,22.
30 თუ დასაკვეხნია, ჩემი უძლურებით დავიკვეხნი.
31 ღმერთმა, ჩვენი უფლის, იესო ქრისტეს მამამ, კურ-
თხეულმა უკუნითი უკუნისამდე, იცის, რომ არ ვცრუობ.
რომ.9,1. გალ.1,20.
32 დამასკოში მეფე არეტას ოლქის განმგებელი დარაჯობდა
დამასკელთა ქალაქს, რათა შევეპყარი. საქ.9,24.
33 სარკმლიდან გადმომიშვეს გოდრით კედელზე და ხელიდან
დავუსხლტი მას.

## თ ა ვ ი 12

### პავლეს ხილვანი და გამოცხადებანი

1 **მართლაც** სასარგებლო არ არის ჩემთვის კვეხნა, ვინაიდან
მივალ უფლის ხილვებთან და გამოცხადებებთან. გალ.1,12;2,2.
2 ვიცი კაცი ქრისტეში, რომელიც თოთხმეტი წლის წინათ,
არ ვიცი, სხეულში, არ ვიცი, სხეულის გარეთ, ღმერთმა იცის,
ატაცებულ იქნა მესამე ცამდე.
3 ვიცი ასეთ კაცზე, სხეულში იყო, თუ სხეულის გარეშე, არ
ვიცი, ღმერთმა იცის,–
4 რომ ის ატაცებულ იქნა სამოთხეში და ისმენდა გამოუ-
თქმელ სიტყვებს, რომელთა გამოთქმა ნებადართული არა აქვს
ადამიანს.
5 ასეთი კაცით დავიკვეხნი, ჩემი თავით კი არ დავიკვეხნი,
მხოლოდ ჩემი უძლურებებით.
6 ხოლო თუ მოვისურვებ დავიკვეხნო, უგუნური არ ვიქნები,
ვინაიდან ჭეშმარიტებას ვიტყვი. მაგრამ თავს ვიკავებ, რათა
არავინ ჩამთვალოს იმაზე მეტად, რასაც ჩემში ხედავს ან ჩემგან
ისმენს.

7 რათა არ გავმედიდურდე მეტისმეტი გამოცხადებებით,
ეკალი მომეცა სხეულში, სატანის ანგელოზი, რომ დამქეჯნოს,
რათა არ გავმედიდურდე.
8 სამჯერ შევევედრე უფალს, რომ განმაშოროს იგი.
9 და მითხრა: „გეყოფა ჩემი მადლი, ვინაიდან უძლურებაში
ხდება სრულყოფილი ჩემი ძალა." ამიტომ უფრო ხალისით დავი-
კვეხნი ჩემი უძლურებებით, რათა ქრისტეს ძალა დამკვიდრდეს
ჩემში. რომ.5,3. 2კორ.4,8;11,30.
10 ამიტომ კმაყოფილი ვარ უძლურებაში, შეურაცხყოფაში,
გაჭირვებაში, დევნაში და შევიწროებაში ქრისტეს გულისათვის.
ვინაიდან როცა უძლური ვარ, მაშინ ვარ ძლიერი.
11 უგუნური შევიქენი, რაკი ვიკვეხნი. თქვენ მაიძულეთ.
თქვენ გევალებოდათ ჩემი ქება, ვინაიდან არაფრით ვარ ესოდენ
მაღალ მოციქულებზე ნაკლები, თუმცა არარაობა ვარ.
12 მოციქულის ნიშნები გამოჩნდა თქვენ შორის ყოველგვარი
მოთმინებით, ნიშნებით, სასწაულებით და ძალებით.
13 ვინაიდან რა გაკლიათ სხვა ეკლესიებთან შედარებით,
გარდა იმისა, რომ მე არ დაგაწექით მძიმე ტვირთად? მაპატიეთ
ეს დანაშაული. 1კორ.1,5.

### არც ის და არც ტიტე არ იყვნენ ტვირთად ეკლესიისთვის

14 აჰა, მე მზად ვარ მესამედ მოვიდე თქვენთან და არ დაგა-
წვებით მძიმე ტვირთად, ვინაიდან მე თქვენ გეძებთ და არა
თქვენსას. რადგან შვილები კი არ უნდა აგროვებდნენ სიმდი-
დრეს მშობლებისათვის, არამედ მშობლები – შვილებისათვის.
საქ.20,33.
15 ხოლო მე ხალისით დავიხარჯები და გამოვიფიტები თქვენი
სულებისათვის, თუმცა მიუხედავად ჩემი თქვენდამი დიდი
სიყვარულისა, ნაკლებად გიყვარვართ. კოლ.1,24. 1თეს.2,8. 2ტიმ.2,10.
16 მაგრამ თუ ასეა და მე არ დაგიმძიმდით თქვენ, იქნებ,
როგორც მატყუარამ, მზაკვრობით წარგიტაცეთ?
17 ან ვძიებდი ანგარებას ვინმეს მეშვეობით, რომელიც
თქვენთან გამოვგზავნე? 2კორ.7,2.
18 მე ვთხოვე ტიტეს და მასთან ერთად გამოვგზავნე ერთ-
ერთი ძმა: განა გამოგიყენათ თქვენ ტიტემ? ერთი სულით არ
დავდიოდით? განა ერთი გზით არ დავდიოდით?
19 კიდევ ხომ არ ფიქრობთ, თავს ვიმართლებდეთ თქვენთან?
ღვთის წინაშე ვლაპარაკობთ, ქრისტეში. ყოველივე ეს, საყვა-
რელნო, თქვენს აღსაშენებლადაა. 1კორ.10,33.
20 ვინაიდან ვშიშობ, რომ, როცა მოვალ, გიპოვით თქვენ არა
ისეთებს, როგორც მე მსურს, და თქვენც მიპოვით ისეთს,
როგორც არ გსურთ. რათა არ იყოს თქვენში შუღლი, შური,
მძვინვარება, დავიდარაბა, ცილისწამება, ენატანიობა, სიამაყე და
შფოთი.

21 რათა, როცა კვლავ მოვალ, არ დამამდაბლოს ჩემმა ღმერთმა თქვენთან და არ ვიგლოვო მრავალნი, რომელთაც ადრე შესცოდეს და არ მოინანიეს უწმიდურება, სიძვა და გარყვნილება, რასაც სჩადიოდნენ.

## თ ა ვ ი 13

### მალე ნახვისა და სასტიკი მსჯავრის შესახებ

1 **ეს** მესამედ მოვდივარ თქვენთან. ორი მოწმის ან სამი მოწმის პირით დამტკიცდება ყოველი სიტყვა.
2შჯ.17,6;19,15. მათ.18,16. იოან.8,16. ებრ.10,28.
2 მე წინასწარ ვეუბნებოდი და ახლაც, ვეუბნები, როგორც თქვენთან მეორედ ყოფნისას, ისე ახლაც არყოფნისას, მათ ვინც ადრე შესცოდა და ყველა სხვას, რომ, თუ კვლავ მოვალ, არავის დავინდობ. 2კორ.10,2.
3 რაკი თქვენ ეძებთ იმის მტკიცებას, ქრისტე ლაპარაკობს ჩემში თუ არა, ვინც უძლური არ არის თქვენთვის, არამედ ძლიერია თქვენში.
4 ვინაიდან, თუმცა უძლურების გამო იყო ჯვარცმული, მაგრამ ცოცხალია ღვთის ძალით. და ჩვენც უძლურნი ვართ მასში, მაგრამ ვიცოცხლებთ მასთან ერთად ღვთის ძალით თქვენთვის. რომ.6,4.
5 საკუთარი თავი გამოსცადეთ, თუ ხართ რწმენაში. საკუთარი თავი გამოარკვიეთ. ნუთუ არ იცნობთ საკუთარ თავს, რომ თქვენშია იესო ქრისტე? თუ არა და, მაშ, გამოცდას ვერ უძლებთ. 1კორ.11,28. ეფეს.3,17.
6 მაგრამ ვიმედოვნებ, ჩვენზე კი გაიგებთ, რომ არა ვართ გამოუცდელნი.
7 ვლოცულობთ ღვთისადმი, რომ არავითარი ბოროტება არ ჩაიდინოთ, არა იმისათვის, რომ ჩვენ გამოცდილნი გამოვჩნდეთ, არამედ რათა თქვენ კეთილს აკეთებდეთ, ჩვენ კი თუნდაც გამოუცდელნი ვიყოთ.
8 ვინაიდან არაფრის გაკეთება ძალგვიძს ჭეშმარიტების წინააღმდეგ, არამედ ჭეშმარიტებისათვის.
9 რადგან გვიხარია, როცა ჩვენ უძლურნი ვართ, თქვენ კი ძლიერნი. ამაზე ვლოცულობთ კიდეც, თქვენს სრულყოფაზე.
10 ამიტომ ვწერ ამას შორიდან, რათა მოსვლისას არ მოვიქცე მკაცრად იმ ძალაუფლებისამებრ, რომელიც უფალმა მომცა აღსაშენებლად და არა დასანგრევად. 2კორ.10,8.

### უკანასკნელი დარიგება და კურთხევა

11 მაშ, ასე, ძმებო, იხარეთ და განმტკიცდით, თავი ინუგეშეთ და იყავით ერთსულოვანნი, მშვიდობიანნი. გიყვარდეთ მშვი-

დობა და სიყვარულისა და მშვიდობის ღმერთი თქვენთან იქნება.
1პეტ.3,8. რომ.15,5. ფილ.2,2.
12 მოიკითხეთ ერთმანეთი წმიდა ამბორით. მოგიკითხავთ
ყველა წმიდა. 1პეტ.5,14. რომ.16,16. 1კორ.16,20.
13 მადლი უფლისა იესო ქრისტესი, სიყვარული ღვთისა და
ზიარება სულიწმიდისა იყოს ყველასთან თქვენთან. ამინ.



# პ ა ვ ლ ე მ ო ც ი ქ უ ლ ი ს წ ე რ ი ლ ი
# გ ა ლ ა ტ ე ლ თ ა  მ ი მ ა რ თ

## თ ა ვ ი  1

### პავლეს სიტყვა გალატიის ეკლესიებს

1 **პავლე** მოციქული, არა კაცთაგან და არც კაცის მიერ,
არამედ იესო ქრისტეს და მამა ღმერთის მიერ, რომელმაც
მკვდრეთით აღადგინა იგი, საქ.9,15.
2 და ჩემთან მყოფი ყველა ძმა – გალატიის ეკლესიებს:
3 მადლი თქვენ და მშვიდობა ჩემი მამა ღმერთის და უფალ
იესო ქრისტესაგან,
4 რომელმაც თავისი თავი გადასცა ჩვენი ცოდვებისათვის,
რათა ვეხსენით ახლანდელი ბოროტი წუთისოფლისაგან ჩვენი
მამა ღმერთის ნება-სურვილით, მათ.20,28. ლუკ.1,74.
5 რომელსაც ეკუთვნის დიდება უკუნითი უკუნისამდე. ამინ.

### შეჩვენება მათ, ვინც უკუღმა ახარა

6 მიკვირს, რომ ასე მალე გადახვედით სხვა სახარებაზე იმი-
სგან, ვინც მოგიწოდათ ქრისტეს მადლით.
7 არ არსებობს სხვა სახარება, მაგრამ არსებობენ ადამია-
ნები, რომელთაც არეულობა შეაქვთ თქვენში და სურთ დაამა-
ხინჯონ ქრისტეს სახარება. საქ.15,24.
8 მაგრამ თუნდაც ჩვენ ან ანგელოზმა ზეციდან გახაროთ არა
ის, რასაც ჩვენ გახარებდით, შეჩვენებული იყოს იგი.
9 როგორც უკვე ვთქვით, ახლა კვლავ ვამბობ: თუ ვინმემ
გახაროთ თქვენ არა ის, რაც მიიღეთ, შეჩვენებული იყოს.

10 ახლა ადამიანებთან ვეძებ კეთილნებობას თუ ღმერთთან?
თუ ვცდილობ ადამიანებს ვაამო? ისევ ადამიანებს რომ ვაა-
მებდე, ქრისტეს მონა აღარ ვიქნებოდი. 1თეს.2,4.

## სახარების მიღება არა კაცისგან, არამედ თავად ქრისტესგან

11 ხოლო გაუწყებთ თქვენ, ძმებო, რომ სახარება, რომელსაც
ვახარებდი, არ არის ადამიანური. 1კორ.15,1.
12 ვინაიდან მეც არ მიმიღია და არ მისწავლია იგი ადამია-
ნისაგან, არამედ იესო ქრისტეს გამოცხადებით. საქ.26,16.
13 რადგან გსმენიათ თქვენ ჩემი წინანდელი მიმოსვლა იუდე-
ველობაში, რომ მე სასტიკად ვდევნიდი ღვთის ეკლესიას და
ვარბევდი მას. საქ.9,21.
14 ვუსწრებდი იუდეველობაში მრავალ ჩემი ასაკის ხალხს
ჩემს ტომში, ვინაიდან ჩემი მამების გადმოცემების მოშურნე
ვიყავი მეტისმეტად.
15 ხოლო როცა კეთილინება ღმერთმა, რომელმაც გამომარჩია
დედის საშოდან და მომიწოდა თავისი მადლით, საქ.9,15.
16 გამოეცხადებინა ჩემში თავისი ძე, რომ მეხარებინა იგი
წარმართთათვის, მყისვე როდი ვეთათბირე ხორცსა და სისხლს.
ეფეს.3,8.
17 არც იერუსალიმში ავსულვარ ჩემს წინამორბედ მოციქუ-
ლებთან, არამედ არაბიაში წავედი და კვლავ დავბრუნდი დამა-
სკოს.
18 მერე, სამი წლის შემდეგ ავედი იერუსალიმში პეტრეს
სანახავად და თხუთმეტი დღე დავყავი მასთან. საქ.9,26.
19 სხვა მოციქულთაგანი არავინ მინახავს, გარდა უფლის
ძმის, იაკობისა. მათ.13,55.
20 ხოლო რასაც მე თქვენ გწერთ, მართალია და არ ვცრუობ
ღვთის წინაშე. 2კორ.11,31.
21 ამის შემდეგ წავედი სირიისა და კილიკიის ქვეყნებში.
საქ.9,30.
22 მაგრამ იუდეაში ქრისტეს ეკლესიებისათვის პირადად არ
ვიყავი ცნობილი.
23 მხოლოდ ის გაეგონათ, რომ კაცი, რომელიც ოდესღაც
გვდევნიდა, ახლა ახარებს იმ სარწმუნოებას, რომელსაც წინათ
ებრძოდაო,
24 და ადიდებდნენ ღმერთს ჩემს გამო.

# თ ა ვ ი 2

## შეცნობა იერუსალიმში

1 **მერე,** თოთხმეტი წლის შემდეგ, კვლავ ავედი იერუსა-
ლიმში ბარნაბასთან ერთად. ტიტეც თან წავიყვანე.

2 ავედი იქ გამოცხადებით და წარვუდგინე მათ სახარება,
რომელსაც ვქადაგებდი წარმართებს შორის. განსაკუთრებით
წარვუდგინე იგი წარჩინებულებს. ამაოდ ხომ არ დავრბივარ ან
დავრბოდი. ფილ.2,16.
3 მაგრამ ჩემთან მყოფი ტიტეც კი, თუმცა ის ბერძენი იყო,
არ აიძულეს, რომ წინადაეცვითა. საქ.16,3.
4 ხოლო ცრუ ძმებს, რომლებიც შემოიპარნენ, რომ ეთვალ-
თვალათ ჩვენი თავისუფლებისათვის, რომელიც გვაქვს იესო
ქრისტეში, რათა დავემონებინეთ, გალ.4,3.
5 ერთი საათიც კი არ დავუთმეთ და არ დავემორჩილეთ,
რათა სახარების ჭეშმარიტება დაცულიყო თქვენში.
6 ხოლო რაც შეეხება მათ, ვინც რამედ ჩანან (როგორებიც
არ უნდა იყვნენ ისინი, ჩემთვის სულ ერთია – ღმერთი გარე-
გნობის მიხედვით არ სჯის), ამ ხალხს მეტი არაფერი დაუკის-
რებია ჩემთვის. 2შჯ.10,17. 2მფ.19,7. საქ.10,34. რომ.2,11. ეფეს.6,9.
7 პირიქით, როცა დაინახეს, რომ მე მონდობილი მაქვს
ხარება წინადაუცვეთელთათვის, ისევე, როგორც პეტრეს წინა-
დაცვეთილთათვის,– საქ.9.15.
8 ვინაიდან ის, ვინც პეტრესთან იღწვოდა წინადაცვეთილე-
ბთან მოციქულობაში, ჩემთანაც იღწვოდა წარმართებთან
მოციქულობაში,–
9 და როცა ჩემთვის მოცემული მადლის შესახებ შეიტყვეს
იაკობმა, კეფამ და იოანემ, რომელნიც სვეტებად ითვლებოდნენ,
გამოგვიწოდეს მე და ბარნაბას მოზიარეობის მარჯვენა, რომ ჩვენ
წარმართებთან წავსულიყავით, ისინი კი – წინადაცვეთილებთან.
10 ოღონდ უნდა გვხსომებოდა ღატაკები, რისი შესრულების
მოშურნეც ვიყავი. საქ.24,17. რომ.15,26. 1კორ.16,1. 2კორ.9,1.
11 როცა კეფა ანტიოქიაში მოვიდა, მე წინ აღვუდექი მას
საჯაროდ, ვინაიდან მასზე საჩივარი იყო.
12 ვინაიდან, ვიდრე ზოგიერთები მოვიდოდნენ იაკობისგან,
წარმართებთან ერთად ჭამდა, ხოლო მათი მოსვლისთანავე
დაიწყო ჩამოშორება და განზე გადგომა წინადაცვეთილთა
რიდით. საქ.21,20.
13 მასთან ერთად თვალთმაქცობდნენ სხვა იუდეველებიც, ისე,
რომ, ბარნაბაც კი ჩაითრია მათმა თვალთმაქცობამ.
14 მაგრამ, როცა დავინახე, რომ ისინი სწორად არ მიჰყვე-
ბიან სახარების ჭეშმარიტებას, ყველას თანდასწრებით ვუთხარი
კეფას: თუ შენ, იუდეველი, წარმართივით ცხოვრობ და არა
იუდეველივით, აბა, წარმართებს რაღად აიძულებ-მეთქი, რომ
გაიუდეველდნენ? საქ.10,28.
15 ჩვენ ბუნებით იუდეველნი ვართ და არა ცოდვილნი
წარმართთაგან.
16 მაგრამ, რაკი შევიტყვეთ, რომ ადამიანი გამართლდება არა
რჯულის საქმეებით, არამედ იესო ქრისტეში რწმენით, ჩვენც
ვირწმუნეთ იესო ქრისტე, რათა გავმართლდეთ ქრისტეში

რწმენით და არა რჯულის საქმეებით, რინაიდან რჯულის საქმეე-
ბით ვერა ხორციელი ვერ გამართლდება. საქ.13,38. გალ.3,11. ტიტ.3,7.
17 ხოლო თუ ქრისტეში გამართლების მძებნელნი ცოდვილნი
აღმოვჩნდით, განა ქრისტე ცოდვის მსახურია? არამც და
არამც! რომ.3,19.24.
18 ვინაიდან, თუ მე კვლავ ვაშენებ, რაც დავანგრიე, ამით
ჩემს თავს დამნაშავედ ვხდი.
19 მე რჯულით მოვკვდი რჯულისათვის, რათა ღვთისათვის
ვიცოცხლო. მე ქრისტესთან ერთად ვარ ჯვარცმული.
1პეტ.4,2. რომ.7,6. 2კორ.5,15.
20 მე უკვე აღარ ვცოცხლობ, არამედ ქრისტე ცოცხლობს
ჩემში. ახლა რომ ხორციელად ვცოცხლობ, რწმენით ვცოცხლობ
ღვთის ძეში, რომელმაც შემიყვარა და თავი მისცა ჩემთვის.
რომ.6,6. ტიტ.2,14.
21 არ ვუგულებელვყოფ ღვთის მადლს, ვინაიდან, თუ რჯული-
თაა სიმართლე, აბა, ამაოდ მომკვდარა ქრისტე. გალ.5,2. ებრ.7,14.

## თ ა ვ ი 3

### მითითება გალატელებს

1 ჰოი, უგუნურო გალატელებო! ვინ მოგაჯადოვათ თქვენ,
რომ არ დამორჩილებოდით ჭეშმარიტებას, თქვენ, რომელთა
თვალწინ აღიწერა ცხადად იესო ქრისტეს ჯვარცმა.
2 მხოლოდ ეს მსურს ვიცოდე თქვენგან: რჯულის საქმეებით
მიიღეთ სული თუ რწმენის შესმენით? საქ.2,38;10,43.
3 ნუთუ იმდენად უგუნურნი ხართ, რომ სულით დაიწყეთ და
ახლა ხორცით ამთავრებთ?
4 ამაოდ იტანჯეთ ამდენი? ნეტა მართლაც ამაოდ.
5 ვინც სული მოგცათ თქვენ და თქვენს შორის სასწაულებს
ახდენდა, რჯულის საქმეებით აკეთებდა ამას თუ რწმენის
შესმენით?

### აღთქმა აბრაამის მსგავსად მიღებული აქვთ რწმენით

6 როცა ღმერთი ირწმუნა აბრაამმა, ეს სიმართლედ ჩაე-
თვალა მას. დაბ.15,6. იაკ.2,23. რომ.4,3.
7 ამიტომ, გაიგეთ, რომ ვინც რწმენისაგან არიან, აბრაამის
შვილები არიან. იოან.8,39.
8 წერილმა, როცა წინასწარ განჭვრიტა, რომ ღმერთი
რწმენით გაამართლებს წარმართებს, წინასწარ ახარა აბრაამს:
„და იკურთხება შენში ყველა ერი.“ დაბ.12,3.
9 ამიტომ ისინი, ვინც რწმენისაგან არიან, მორწმუნე აბრაა-
მთან ერთად იკურთხებიან.
10 ვინაიდან ყველანი, ვინც რჯულის საქმეთაგან არიან,

წყევლის ქვეშ იმყოფებიან, ვინაიდან დაწერილია: „წყეულია
ყოველი, ვინც არ შეასრულებს ყოველივეს, რაც რჯულის
წიგნშია დაწერილი, რათა ყველაფერი შეასრულოს.“
2შჯ.27,26. იერ.11,3.
11 ცხადია, რომ რჯულით ვერავინ გამართლდება ღვთის
წინაშე, ვინაიდან მართალი რწმენით იცოცხლებს.
ამბ.2,4. რომ.1,17. ებრ.10,38.
12 ხოლო რჯული რწმენით არ არის, მაგრამ, ვინც მას
შეასრულებს, მისით იცოცხლებს. ლევ.18,5.
13 ქრისტემ გამოგვისყიდა რჯულის წყევლისაგან და გახდა
წყეული ჩვენს ნაცვლად, ვინაიდან დაწერილია: „წყეულია
ყოველი დაკიდებული ძელზე,“ 2შჯ.21,23. 1პეტ.2,24. რომ.8,3.
14 რათა აბრაამის კურთხევა ქრისტე იესოს მიერ იყოს წარ-
მართებზე, რომ სულის აღთქმა მივიღოთ რწმენით.
ეს.44,5. საქ.3,25.

## რჯულის გვიან მიცემა არ სცვლის ღვთის აღთქმას

15 ძმებო! ადამიანურად ვამბობ: ადამიანის მიერ დამტკიცე-
ბულ ანდერძსაც კი ვერავინ უკუაგდებს და ვერც ვერაფერს
დაუმატებს. ებრ.8,17.
16 ხოლო აბრაამს ეთქვა ეს აღთქმანი და მის თესლს. არ
თქმულა: „შენს თესლთ“ – როგორც მრავალზე, არამედ როგორც
ერთზე: „შენს თესლს“, რომელიც არის ქრისტე. დაბ.12,7;15,5.
17 ამას კი ვამბობ, რომ ღვთის მიერ წინათ დამტკიცებულ
აღთქმას ოთხას ოცდაათი წლის შემდეგ მოსული რჯული ვერ
დაარღვევს ისე, რომ აღთქმული გაუქმდეს. გამოს.12,40. საქ.7,6.
18 ვინაიდან, თუკი რჯულითაა მემკვიდრეობა, მაშინ აღარაა
აღთქმით. აბრაამს ღმერთმა აღთქმით მიჰმადლა. რომ.8,17. გალ.2,21.
19 აბა, რჯული რაღაა? დანაშაულთა გამო მიეცა რჯული,
ვიდრე მოვიდოდა თესლი, რომლისადმიცაა აღთქმა, და გადაეცა
იგი ანგელოზთა მეშვეობით, შუამავლის ხელით.
გამოს.19,3. საქ.7,38.
20 ერთის შუამავალი არ არსებობს, ხოლო ღმერთი ერთია.
21 აბა, რჯული ეწინააღმდეგება ღვთის აღთქმებს? არასგზით!
ვინაიდან, თუ მოცემული იყო რჯული, რომელსაც ძალუძს ცხო-
ველმყოფელობა, მაშინ ნამდვილად იქნებოდა სიმართლე რჯულის
მიერ.
22 მაგრამ წერილმა ყველა მოამწყვდია ცოდვის ქვეშ, რათა
მორწმუნეებს აღთქმული იესო ქრისტეს რწმენით მისცემოდათ.
რომ.3,9.

## თუ თქვენ ქრისტეს ეკუთვნით, მაშინ აღთქმით მემკვიდრენი ხართ

23 რწმენის მოსვლამდე კი მომწყვდეულები ვიყავით რჯულის
მეთვალყურეობის ქვეშ, ვიდრე რწმენა გამოჩნდებოდა.

24 ამრიგად, რჯული იყო ჩვენი წარმმართველი ქრისტესაკენ, რათა გავმართლებულიყავით რწმენით. რომ.10,4.
25 მაგრამ როცა რწმენა უკვე მოვიდა, წარმმართველის ხელქვეით აღარ ვიმყოფებით.
26 ვინაიდან თქვენ ყველანი ღვთის შვილები ხართ ქრისტე იესოში რწმენით. იოან.1,12. რომ.8,15.
27 ვინაიდან, რაკი ყველა მოინათლეთ ქრისტეში, ქრისტეში შეიმოსენით. რომ.6,3.
28 უკვე აღარ არსებობს არც იუდეველი და არც ბერძენი, არც მონა და არც თავისუფალი, არც მამრი და არც დედრი, ვინაიდან თქვენ ყველანი ერთი ხართ ქრისტე იესოში. რომ.17,21. რომ.10,12.
29 და თუ ქრისტესნი ხართ, მაშ, აბრაამის თესლი ხართ და აღთქმით მემკვიდრენი. ეფეს.3,6.

## თ ა ვ ი 4

### ქრისტემ გამოისყიდა რჯულის ქვეშ მყოფნი

1 **ვამბობ**: მემკვიდრე-მეთქი, მაგრამ ვიდრე ის ყრმაა, არაფრით არ განირჩევა მონისაგან, თუმცა ყოვლის პატრონია.
2 არამედ მეურვეთა და განმგებელთა ხელქვეით იმყოფება იგი მამამისის მიერ დანიშნულ ვადამდე.
3 ასევე ჩვენც, ვიდრე ყრმანი ვიყავით, დამონებულნი ვიყავით წუთისოფლის საწყისებისადმი. გალ.5,1. კოლ.2,20.
4 და როცა მოვიდა აღვსება დროისა, მოავლინა ღმერთმა თავისი ძე, რომელიც დედაკაცისაგან იშვა, და დაემორჩილა იგი რჯულს ეს.7,14. ლუკ.1,31.
5 რჯულის ქვეშ მყოფთა გამოსასყიდად, რათა მიგვეღო შვილობა. რომ.8,15.
6 და რაკიღა თქვენ შვილები ხართ, ღმერთმა მოავლინა თქვენს გულებში თავისი ძის სული, რომელიც შესძახის: „აბბა, მამაო.“
7 ამიტომ შენ უკვე აღარ ხარ მონა, არამედ ძე, ხოლო თუ ძე, მემკვიდრეც ხარ ღვთის მიერ. გალ.3,29.

### ვშიშობ, ამაოდ ხომ არ გავისარჯე თქვენს შორის

8 ხოლო მაშინ, როცა არ იცნობდით ღმერთს, ემსახურებოდით მათ, რომლებიც არსებით ღმერთები არ არიან. ეფეს.2,12.
9 ახლა კი, როცა ღმერთი იცანით, უფრო მეტიც, როცა ღმერთმა გიცნოთ, როგორღა უბრუნდებით უძლურ და ღატაკ საწყისებს და გინდათ ხელახლა დაემონოთ მათ? 1კორ.13,12. ებრ.7,18;10,1.
10 დღეებს იცავთ თქვენ და თვეებს, ვადებსა და წელიწადებს. კოლ.2,16.

11 ვშიშობ, ამაოდ ხომ არ გავისარჯე თქვენს შორის.
12 იყავით ჩემისთანები, ვინაიდან მეც თქვენისთანა ვარ,
ძმებო, გევედრებით. ცუდი არაფერი გაგიკეთებიათ ჩემთვის.
13 ეს იცით, რომ ხორცის უძლურებით გახარეთ თქვენ
პირველად.
14 თქვენ კი არ შეიძულეთ და არც უგულებელყავით ჩემი
განსაცდელი ხორციელად, არამედ მიმიღეთ, როგორც ღვთის
ანგელოზი, როგორც ქრისტე იესო.
15 სად არის თქვენი მაშინდელი ნეტარება! ვმოწმობ თქვენზე:
რომ შეგძლებოდათ, თვალებს ამოითხრიდით და მე მომცემდით.
16 მაშ, ნუთუ თქვენი მტერი გავხდი, ჭეშმარიტებას რომ
გელაპარაკებით?
17 კეთილად როდი მოშურნეობენ თქვენთვის, არამედ სურთ
თქვენი დაცილება ჩვენგან, რათა თქვენ თავი გამოიდოთ
მათთვის.
18 კარგია სასიკეთოდ მოშურნეობა ყოველთვის და არა მხო-
ლოდ თქვენთან ჩემი ყოფნისას.
19 ჩემო შვილებო, რომელთათვისაც ჯერაც განვიცდი
მშობიარობის ტკივილებს, ვიდრე თქვენში გამოისახება ქრისტე.
20 მინდოდა თქვენთან ვყოფილიყავი და გამომეცვალა ჩემი
ხმა, ვინაიდან გაოგნებული ვარ თქვენს გამო.

## აბრაამის შვილები

21 მითხარით, ვისაც რჯულის ქვეშ ყოფნა გსურთ, განა არ
უსმენთ რჯულს?
22 ვინაიდან დაწერილია, რომ ორი ძე ჰყავდა აბრაამს, ერთი
მხევლისგან და მეორე თავისუფალისგან. დაბ.16,15;21,3.
23 მაგრამ რომელიც მხევლისგან იყო, ის ხორციელად შობილი
იყო, ხოლო რომელიც თავისუფალისგან – აღთქმის მიხედვით.
რომ.9,8.
24 ამაში არის ქარაგმა. ეს არის ორი აღთქმა: ერთი სინაის
მთიდან, მონობისათვის შობილი, რომელიც არის აგარი. რომ.8,1.
25 ვინაიდან აგარი არის სინაის მთა არაბეთში და ამჟამინდელ
იერუსალიმს შეესაბამება, ვინაიდან ის მონობაშია თავის
შვილებთან ერთად.
26 ხოლო ზენა იერუსალიმი თავისუფალია: ის ყველა ჩვენგა-
ნის დედაა. ეს.60,1. ებრ.12,22. გამოცხ.21,2.
27 რადგან დაწერილია: „იხარებდე, ბერწო, უშობელო! სიხა-
რულით აყიჟინდი, სალმობის განუცდელო! რადგან მიტოვებულს
მეტი შვილები ეყოლება, ვიდრე გათხოვილს.“ ეს.54,1.
28 და ჩვენ, ძმებო, ისაკის კვალზე აღთქმის შვილები ვართ.
რომ.9,8.
29 და როგორც მაშინ ხორციელად შობილი სდევნიდა სულით
შობილს, ასევეა ახლაც. დაბ.21,9.

30 მაგრამ წერილი რას ამბობს? „განდევნე მხევალი და მისი
ძე, ვინაიდან მხევლის ძე ვერ გახდება მემკვიდრე თავისუფლის
ძესთან ერთად.“ დაბ.21.10.
31 ამრიგად, ძმებო, ჩვენ მხევლის შვილები კი არ ვართ,
არამედ თავისუფლისა. გალ.3.29.

## თ ა ვ ი 5

### იდექით თავისუფლებაში

1 **თავისუფლებისათვის** გაგვათავისუფლა ქრისტემ. მაშ,
იდექით და ნუღარ შეუდგებით მონობის უღელს.
საქ.15.10. 1 პეტ.2.16.
2 აჰა, მე, პავლე გეუბნებით თქვენ: თუ წინადაიცვეთთ, არა-
ვითარი სარგებლობა არ გექნებათ ქრისტესაგან. გალ.2,21.
3 და კიდევ ვუმოწმებ ყოველ ადამიანს, რომელიც წინა-
დაიცვეთს, რომ ის ვალდებულია მთელი რჯული შეასრულოს.
4 თქვენ, რომლებიც რჯულით იმართლებთ თავს, უქრისტეოდ
დარჩით და მოსწყდით მადლს.
5 ჩვენ კი სულით ველით სიმართლის იმედს რწმენისაგან.
რომ.5.5.
6 ვინაიდან ქრისტეში ძალა არა აქვს არც წინადაცვეთას,
არც წინადაუცვეთელობას, არამედ სიყვარულით მოქმედ
რწმენას. რომ.2.29.
7 კეთილად რბოდით და ვინ დაგაბრკოლათ, რომ არ დაემორ-
ჩილოთ ჭეშმარიტებას?
8 ეს დარწმუნება იმისაგან არ არის, ვინც თქვენ მოგი-
წოდებთ.
9 მცირე საფუარი მთელ ცომს გააფუებს. 1კორ.5,6.
10 თქვენი მწამს მე უფალში, რომ არ იფიქრებთ სხვანაირად,
ხოლო თქვენი ამაშფოთებელნი, ვინც უნდა იყოს, მსჯავრს
იტვირთავს.
11 მე კი რისთვის ვარ დევნილი, ძმებო, თუ კვლავ ვქადაგებ
წინადაცვეთას? მაშინ ჯვრის ცდუნება შეწყდებოდა. 1კორ.1,23.
12 ო, ნეტა განიდევნებოდნენ თქვენი შემაშფოთარნი.

### არ ისარგებლოთ თავისუფლებით ხორციელი ტკბობისთვის

13 ხოლო თქვენ, ძმებო, თავისუფლებისათვის ხართ მოწოდე-
ბულნი, ოღონდ ეს თავისუფლება არ გახდეს საბაბი ხორცის საა-
მებლად, არამედ სიყვარულით ემსახურეთ ერთმანეთს.
1პეტ.2.16. 1კორ.8,9.
14 ვინაიდან მთელ რჯულს ეს ერთი მცნება მოიცავს:
„გიყვარდეს მოყვასი შენი, ვითარცა თავი შენი.“
ლევ.19.18. მათ.5,43. მარ.12,31. იაკ.2,8.

15 მაგრამ, თუ კბენთ და ჭამთ ერთმანეთს, ფრთხილად იყავით, ერთმანეთი არ მოსპოთ.

## ხორციელი საქმეები და სულიერი ნაყოფი

16 აჰა, მე ვამბობ: მოიქეცით სულიერად და არ აღასრულებთ ხორცის გულისთქმებს.
17 ვინაიდან ხორცს სულის საწინააღმდეგო სურს, სულს კი – ხორცის საწინააღმდეგო. ერთმანეთს ეწინააღმდეგებიან, რათა აკეთოთ არა ის, რაც გსურთ. 1პეტ.2.11. რომ.7,23.
18 და თუ სულით იარებით, რჯულის ქვეშ აღარ ხართ. რომ.6.14.
19 ხორცის საქმეები აშკარაა: ეს არის სიძვა, უწმიდურება, და თავაშვებულობა, 1კორ.6,9.
20 კერპთმსახურება, მისნობა, მტრობა, ჩხუბი, შური, რისხვა, შუღლი, უთანხმოებანი, მწვალებლობა,
21 სიძულვილი, მკვლელობა, ლოთობა, გაუმაძღრობა და სხვა ასეთი. გეუბნებით წინასწარ, როგორც ადრე მითქვამს, რომ ამის ჩამდენნი ღვთის სასუფეველს ვერ დაიმკვიდრებენ.
22 ხოლო სულის ნაყოფია: სიყვარული, სიხარული, მშვიდობა, სულგრძელობა, სახიერება, სიკეთე, ერთგულება, კოლ.3,12.
23 სიმშვიდე, თავშეკავება – ამათ წინააღმდეგ არ არის რჯული.
24 ხოლო მათ, ვინც ქრისტესნი არიან, ჯვარს აცვეს თავიანთი ხორცი ვნებებთან და გულისთქმასთან ერთად. გალ.2,20.
25 თუ სულით ვცოცხლობთ, სულითვე უნდა ვიაროთ.
26 ნუ ვიქნებით პატივმოყვარენი, ერთმანეთის გამაღიზიანებელნი და ერთმანეთის მოშურნენი. ფილ.2,3.

# თ ა ვ ი 6

## ატარეთ ერთიმეორის ტვირთი

1 **ძმებო!** თუ კაცი რაიმე შეცოდებაში ჩავარდება, თქვენ, სულიერებმა, გამოასწორეთ იგი თავმდაბლობის სულით და გაფრთხილდი, რომ შენც არ ჩავარდე განსაცდელში. 1კორ.10,12.
2 ატარეთ ერთმანეთის ტვირთი და ამით აღასრულებთ ქრისტეს რჯულს. იოან.13.34. 1თეს.5.14.
3 ვინაიდან, ვისაც თავისი თავი რაიმე ჰგონია და არაფერიც არ არის, ის თავის თავს ატყუებს. 1კორ.8,2.
4 ხოლო ყველამ თავისი საქმე გამოსცადოს და მაშინ ექნება სიქადული თავისით და არა სხვისით.
5 ვინაიდან ყველამ თავისი სატარებელი ატაროს.
რომ.14.12. 1კორ.3.8.
6 სიტყვაში დამოძღვრილი ყოველივე სიკეთეს უზიარებდეს მოძღვარს. რომ.15,27. 1კორ.9,7.

7 ნუ მოტყუვდებით: ღმერთი არ შეურაცხყოფს, ვინაიდან,
რასაც დათესავს კაცი, იმას მოიმკის. რომ.2,6.
8 ვინც თავის ხორცისთვის თესავს, ხორცისგან მოიმკის
ხრწნილებას. ხოლო ვინც სულისთვის თესავს, სულისგან მოიმკის
მარადიულ სიცოცხლეს.
9 სიკეთის კეთება ნუ მოგვეწყინება, რადგან თავის დროზე
მოვიმკით, თუ არ მოვდუნდებით. მათ.24,13. 2თეს.3,13.
10 მაშ, ვიდრე დრო გვაქვს, სიკეთე მოვიმოქმედოთ ყველამ
და უფრო მეტად მათ, ვინც ჩვენიანია რწმენით.

## უკანასკნელი გაფრთხილება და კურთხევა

11 ნახეთ, რამხელა წერილი მოგწერეთ ჩემი ხელით.
12 ხორცით განდიდების მსურველები გაიძულებენ
წინადაცვეთას მხოლოდ იმიტომ, რომ ქრისტეს ჯვრისთვის არ
იდევნებოდნენ.
13 ვინაიდან თვით წინადაცვეთილებიც არ იცავენ რჯულს,
ოღონდ უნდათ, რომ წინადაიცვითოთ, რათა თქვენი ხორცით
დაიკვეხონ.
14 მე კი, თუ დავიკვეხო, მხოლოდ ჩვენი უფლის იესო
ქრისტეს ჯვრით, რომლითაც წუთისოფელი ჯვარცმულია
ჩემთვის და მე წუთისოფლისთვის. რომ.6,6.
15 ვინაიდან ქრისტე იესოში არაფერს ნიშნავს არც წინადა-
ცვეთა და არც წინადაუცვეთლობა, არამედ მხოლოდ ახალი ქმნი-
ლება. გალ.5,6. კოლ.3,11.
16 ვინც ამ წესის მიხედვით მოიქცევა, მშვიდობა და
წყალობა მათზე და ღვთის ისრაელზე. ფილ.3,16.
17 ამიერიდან ნურარავინ შემაწუხებს, რადგან უფალ იესოს
წყლულებს ვატარებ ჩემი სხეულით. 2კორ.4,10.
18 ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მადლი თქვენს სულთან,
ძმებო. ამინ.




# პავლე მოციქულის წერილი ეფესელთა მიმართ

## თავი 1

1 პავლე, ღვთის ნებით იესო ქრისტეს მოციქული, ეფესოში
მყოფ წმიდათ და მორწმუნეთ იესო ქრისტეში: 2კორ.1,1.
2 მადლი და მშვიდობა ჩვენი მამა ღმერთის და უფალ იესო
ქრისტესაგან. 1პეტ.1,3. 2კორ.1,3.

### დიდება ღმერთს ყოველგვარი კურთხევისათვის

3 კურთხეულია ჩვენი უფლის იესო ქრისტეს ღმერთი და
მამა, რომელმაც გვაკურთხა ქრისტეში ყოველგვარი სულიერი
კურთხევით ცათა შინა,
4 როგორც ამოგვარჩია ჩვენ მასში სოფლის შექმნამდე, რათა
წმიდანი და უბიწონი ვყოფილიყავით მის წინაშე სიყვარულით.
რომ.8,29. 2ტიმ.1,9.
5 წინასწარ განსაზღვრა ჩვენი შვილება იესო ქრისტეს
მეშვეობით თავისი ნება-სურვილისამებრ,
6 თავისი მადლის დიდების საქებად, რომლითაც მოგვმადლა
თავის საყვარელში, მათ.3,17. რომ.5,15.
7 რომლის მიერ გვაქვს გამოსყიდვა მისი სისხლით, ცოდვე-
ბის მოტევება მისივე მადლის სიმდიდრით, რომ.3,25.
8 რომელიც უხვად მოგვცა ყოველგვარი სიბრძნით და
გონებით,
9 გვაუწყა რა თავისი ნების საიდუმლო თავისი სურვილით,
რომელიც წინასწარ განიზრახა მასში. ეფეს.3,9.

10 ჟამთა აღვსების განგებულებისთვის, რათა ქრისტეში მოი-
ყაროს თავი ყოველივემ, რაც ცაშია და რაც დედამიწაზეა.
დან.9,24. მარ.1,15. გალ.4,4. კოლ.1,20.
11 მასში არჩეულნი ვიქენით კიდეც მემკვიდრეობად, რისთვი-
საც წინასწარ განსაზღვრული ვიყავით მისი განზრახვით, ვინც
ყოველივეს იქმს თავისი ნება-სურვილით. ლუკ.7,30. საქ.20,27.
12 რათა ვიყოთ მისი დიდების საქებად ჩვენ, რომელთაც
წინასწარ გვქონდა ქრისტეს იმედი.
13 მასში ხართ თქვენც, ვინც მოისმინეთ ჭეშმარიტების
სიტყვა, თქვენი ხსნის სახარება, იწამეთ იგი და დაიბეჭდეთ
აღთქმული სულიწმიდის მიერ, ეფეს.4,30.
14 რომელიც ჩვენი მემკვიდრეობის საწინდარია საკუთრების
გამოსასყიდად მისი დიდების საქებად. 2კორ.5,5.

## ლოცვა, რომ შეიცნონ სახარების დიდება

15 ამიტომ მეც, როცა მოვისმინე თქვენი რწმენა უფალ
იესოში და თქვენი სიყვარული ყველა წმიდის მიმართ,
16 არ ვწყვეტ ღვთისადმი მადლობას თქვენთვის, გიხსენებთ
ჩემს ლოცვებში, ფილ.1,3.
17 რათა მოგცეთ ჩვენი უფლის იესო ქრისტეს ღმერთმა,
დიდების მამამ, სიბრძნისა და გამოცხადების სული მის შესა-
ცნობად, 1კორ.12,8.
18 და გაანათლოს თქვენი გულის თვალები, რათა იცოდეთ, რა
არის მისი მოწოდების იმედი და როგორია მისი დიდებული
მემკვიდრეობის სიმდიდრე წმიდათათვის, საქ.26,18.
19 და რა განუზომელია მისი ძალის სიდიადე ჩვენში, რომელ-
თაც საქმით გვწამს მისი ძალის ძლიერება,
20 რომლითაც მან იმოქმედა ქრისტეში, მკვდრეთით აღადგინა
რა იგი და თავის მარჯვნივ დასვა ზეცაში ფსალ.109,1. მარ.16,19.
21 ყველა მთავრობაზე, ხელმწიფებაზე, ძალზე, უფლებაზე და
ყოველივე სახელზე მაღლა, რაც კი იწოდება არა მარტო ამ
წუთისოფელში, არამედ მომავალშიც. კოლ.2,10.
22 და ყოველივე დაუმორჩილა მის ფერხთა ქვეშ და დააყენა
იგი ყველაზე მაღლა, თავადი ეკლესიისა.
ფსალ.8,7. მათ.28,18. 1კორ.15,27. ეფეს.5,23. კოლ.1,18;2,10.
23 რომელიც მისი სხეულია, სისავსე აღმავსებლისა ყოველი-
ვესი ყოველივეში.

## თ ა ვ ი 2

## ღმერთმა თავისი მადლით გაგვაცოცხლა

1 **და** თქვენც, მკვდრები რომ იყავით თქვენი დანაშაულით
და ცოდვებით, კოლ.2,13.

2 რომლებითაც ოდესღაც იარებოდით ამ წუთისოფლის წესი-
სამებრ, ჰაერის ძალთა მთავრის, იმ სულის ნებით, ამჟამად ურჩ
შვილებში რომ მოქმედებს. იოან.12,31. 1კორ.6,11. კოლ.3,7.
3 ჩვენც ყველანი მათ შორის ვცხოვრობდით ოდესღაც ჩვენი
ხორციელი გულისთქმებით და ვასრულებდით ხორცისა და გონე-
ბის ნებას, და ბუნებით რისხვის შვილები ვიყავით სხვების
მსგავსად.
4 მაგრამ წყალობით მდიდარმა ღმერთმა თავისი დიდი
სიყვარულით, რომლითაც ჩვენ შეგვიყვარა, რომ.2,4.
5 ჩვენ, დანაშაულთა გამო მკვდრები გაგვაცოცხლა
ქრისტესთან ერთად (მადლითა ხართ დახსნილნი), რომ.8,11.
6 და მკვდრეთით აღგვადგინა მასთან ერთად და ცათა შინაც
დაგვსხა ქრისტე იესოში,
7 რათა მომავალ საუკუნეებში აჩვენოს თავისი მადლის გარ-
დამეტებული სიმდიდრე ჩვენდამი მოწყალებით ქრისტე იესოში,
ეფეს.3,8.
8 ვინაიდან მადლით ხართ გადარჩენილები, რწმენის მეშვე-
ობით, და ეს თქვენგან კი არ არის, არამედ ღვთის ნიჭია. საქ.15,11.
9 არა საქმეთაგან, რათა არავინ დაიკვეხნოს, რომ.3,20.
10 ვინაიდან მისი ქმნილებანი ვართ, ქრისტე იესოში
შექმნილნი კეთილი საქმეებისათვის, რომლებიც წინასწარ
დაგვიმზადა ღმერთმა, რათა ამ საქმეებით ვიაროთ.
ეს.44,21. ტიტ.2,14. ებრ.13,21.

## ქრისტემ დაანგრია იუდეველთა და წარმართთა შორის ზღუდე

11 ამიტომ გახსოვდეთ, რომ თქვენ, ოდესღაც ხორცით წარ-
მართები, რომელთაც წინადაუცვეთლებს გიწოდებდნენ ისინი,
ვისაც ერქვათ წინადაცვეთილები ხორცის წინადაცვეთით, რაც
ხელით სრულდებოდა,
12 რომ იმ დროს თქვენ იყავით ქრისტეს გარეშე, ისრაელის
კრებულისგან გაუცხოებულნი, აღთქმის მცნებათა უცხოები, არ
გაგაჩნდათ იმედი და უღმერთონი იყავით წუთისოფელში.
ნემ.2,20;2,29. ეზეკ.13,9. რომ.9,4. კოლ.1,21.
13 ახლა კი თქვენ იესო ქრისტეში, ოდესღაც შორს მყოფნი,
ახლობლები გახდით ქრისტეს სისხლით. საქ.2,39.
14 ვინაიდან ის არის ჩვენი მშვიდობა, რომელმაც ორი ერთად
აქცია და დაანგრია მათ შუა მდგარი ზღუდე. ფსალ.9,6. იოან.16,33.
15 გააუქმა მტრობა თავისი ხორცით, მცნებათა რჯული –
მცნებებით, რათა ორისაგან თავის თავში შეექმნა ერთი ახალი
კაცი, მშვიდობისმყოფელი. 2კორ.5,17.
16 და ერთ სხეულში ორივე შეერიგებინა ღმერთთან ჯვრის
მეშვეობით მტრობის მოკვდინებით მასში.
17 მოვიდა და გახარათ მშვიდობა თქვენ – შორებელთ და
ახლობელთ, ეს.57,19. ზაქ.9,10.

18 ვინაიდან მისი მეშვეობით ორივეს გვაქვს ერთი სულით
მისადგომი მამასთან. იოან.14,6. რომ.5,2. ებრ.10,19.

## თქვენ აღარ ხართ უცხოები და ხიზნები

19 ამიტომ თქვენ უკვე აღარა ხართ უცხოები და ხიზნები,
არამედ წმიდათა თანამოქალაქენი და ღვთის სახლეულნი,
20 დაშენებულნი მოციქულთა და წინასწარმეტყველთა საძი-
რკველზე, სადაც თვითონ ქრისტე იესოა ქვაკუთხედი,
ეს.28,16. 1პეტ.2,4.
21 რომელზედაც მთელი შენაწევრებული შენობა წამოიმარ-
თება უფალში წმიდა ტაძრად, კოლ.2,19.
22 რომელზეც შენდებით თქვენც ღვთის დასამკვიდრებლად
სულში. 2კორ.6,16.

# თ ა ვ ი 3

## პავლეს წვლილი – წარმართებისათვის გზის გახსნა

1 **ამისათვის** მე, პავლე, ქრისტეს პატიმარი თქვენთვის, წარ-
მართებისათვის. საქ.21,33.
2 როგორც თქვენ ისმინეთ ღვთის მადლის განგებულებაზე,
რომელიც მე მომეცა თქვენთვის, საქ.9,15. გალ.1,16.
3 რადგან გამოცხადებით მეუწყა საიდუმლო, რომლის შესა-
ხებაც უკვე მოგწერეთ მოკლედ. ეფეს.1,9.
4 როცა წაიკითხავთ, შეგეძლებათ გაიგოთ ჩემი ცოდნა
ქრისტეს საიდუმლოსი,
5 რაც ადრინდელ თაობებში არ გამოცხადებიათ ადამიანთა
შვილებს, როგორც ახლა გამოეცხადათ მის წმიდა მოციქულებს
და წინასწარმეტყველებს სულით. 1პეტ.1,12.
6 რათა წარმართებიც თანამემკვიდრენი, თანასხეულნი და
აღთქმის თანაზიარნი ყოფილიყვნენ ქრისტეში ხარების მეშვეო-
ბით, რომ.15,12.
7 რომლის მსახური გავხდი ღვთის მადლის ნიჭით, ჩემთვის
მოცემული მისი ძალისხმევით. საქ.9,15.
8 მე, ყველა წმიდას შორის უმცირესს, მომეცა ეს მადლი –
მეხარებინა წარმართთათვის ქრისტეს აურაცხელი სიმდიდრე
რომ.15,19. 1კორ.15,9. გალ.1,16.
9 და გამეცხადებინა ყველასათვის რა არის საუკუნეთაგან
დაფარული საიდუმლოს განგებულება ყოვლის შემქმნელ
ღმერთში. 1პეტ.1,20. რომ.14,24. 1კორ.2,7. კოლ.1,26.
10 რათა ახლა ეკლესიის მეშვეობით მთავრობათ და ხელ-
მწიფებათ ეუწყოს ცაში ღვთის მრავალმხრივი სიბრძნე,
1პეტ.1,12.
11 საუკუნო განზრახვით, რომელიც განახორციელა ჩვენს
უფალ ქრისტე იესოში,

12 რომელშიც გვაქვს სითამამე და საიმედო მისადგომი მისი
რწმენის მეშვეობით, ეფეს.2,18.
13 ამიტომ გთხოვთ გული არ გაიტეხოთ თქვენთვის ჩემი გასა-
ჭირის გამო, რომელიც თქვენი დიდებაა. 2ტიმ.2,10.

## რწმენით დამკვიდრდეს ქრისტე თქვენში

14 ამისათვის ვიდრეკ მუხლს ჩვენი უფლის, იესო ქრისტეს
მამის წინაშე,
15 ვის მიერაც იწოდება ყოველი მამობა ცაში და ქვეყანაზე,
ეფეს.1,10.
16 რომ მოგცეთ ძალა თავისი დიდების სიმდიდრით, თავისი
სულით შინაგან კაცში განსამტკიცებლად. ეფეს.1,7.
17 ისე, რომ რწმენით დამკვიდრდეს ქრისტე თქვენს
გულებში და იყოთ თქვენ ფესვგადგმულები და დაფუძნებულები
სიყვარულში; იოან.14,23.
18 რათა შესძლოთ ყველა წმიდასთან ერთად ჩასწვდეთ, რა
არის სიგანე და სიგრძე და სიმაღლე და სიღრმე,
19 და შეიცნოთ ქრისტეს სიყვარული, ცოდნას რომ აღემა-
ტება, რათა აღივსოთ სრული ღვთიური სისავსით.
იოან.1,16. კოლ.2,9.
20 ხოლო მას, ვისაც ჩვენში მოქმედი ძალით შეუძლია განუ-
ზომლად მეტის კეთება, ვიდრე ჩვენ ვთხოვთ ან ვფიქრობთ.
რომ.14,24.
21 მას დიდება ეკლესიაში, ქრისტე იესოში, ყველა თაობაში
უკუნითი უკუნისამდე. ამინ.

# თ ა ვ ი 4

## დაიცავით სულის ერთიანობა

1 **ამიტომ** შეგაგონებთ, მე, პატიმარი უფალში, მოიქცეთ იმ
მოწოდების ღირსად, რომელშიც მოწოდებულნი ხართ,
ფილ.1,27. კოლ.1,10. 1თეს.2,12.
2 მთელი თავმდაბლობით, სიმშვიდითა და სულგრძელობით
შეიწყნარეთ ერთმანეთი სიყვარულით.
3 ეცადეთ შეინარჩუნოთ სულის ერთობა მშვიდობის საკვ-
რელით.
4 ერთია სხეული და ერთია სული, როგორც ხართ კიდეც
მოწოდებულნი თქვენი მოწოდების ერთი იმედით.
რომ.12,5. 1კორ.12,12.
5 ერთია უფალი, ერთია რწმენა, ერთია ნათლისღება,
6 ერთია ღმერთი და მამა ყოველთა, რომელიც არის ყოველთა
ზედა, ყველას მიერ და ყველა ჩვენგანში. მალ.2,10. მარ.12,29.
7 ხოლო ყოველ ჩვენგანს მოცემული აქვს მადლი ქრისტეს-
მიერი ნიჭის ზომისამებრ. რომ.12,3. 1კორ.12,11. 2კორ.10,13.

8 ამისათვის ამბობს: „ავიდა მაღლობზე, დაატყვევა ტყვე და
ნიჭები უბოძა ადამიანს.“ ფსალ.67,19. იოან.3,13.
9 ხოლო ავიდა რას ნიშნავს, თუ არა იმას, რომ იგი პირვე-
ლად დედამიწის ქვესკნელში ჩავიდა?
10 ჩასული კი იგივეა, რაც ასული ყველა ცაზე მაღლა, რათა
აღავსოს ყოველივე.
11 მან დააყენა ერთნი მოციქულებად, მეორენი წინასწარ-
მეტყველებად, ზოგნი მახარებლად, ზოგნი მწყემსებად და
მოძღვრებად, 1კორ.12,28.
12 რათა სრულვყოთ წმიდანი მსახურების საქმისათვის –
ქრისტეს სხეულის აღსაშენებლად,
13 ვიდრე ყველანი მივაღწევდეთ რწმენის ერთიანობას და
ღვთის ძის შემეცნებას სრულ კაცად, ქრისტეს სისავსის ასაკის
ზომას. 1კორ.14,20.
14 რათა აღარ ვიყოთ ბალღები, რომელთაც არყევს და
იტაცებს მოძღვრების ყოველგვარი ქარი ადამიანთა ცბიერებით,
ცდუნების მზაკვრული ხელოვნებით,
15 არამედ ჭეშმარიტების სიყვარულით მთქმელნი, ყველა-
ფერში ვიზრდებოდეთ მის მიმართ, ვინც არის თავი – ქრისტე.
რომ.12,9. ეფეს.1,22. კოლ.1,18.
16 ვის მიერაც მთელი სხეული, შენაწევრებული და
შემტკიცებული ყოველნაირი მაცოცხლებელი კავშირების საშუა-
ლებით, სხეულის თითოეული ასოს ზომიერად მოქმედებით
იზრდება თავისი თავის სიყვარულში აღსაშენებლად.

## მიატოვეთ ძველი კაცი და შეიმოსეთ ახალი კაცი

17 ამიტომ ამას ვამბობ და ვმოწმობ უფალში, რათა აღარ
მოიქცეთ ისე, როგორც სხვა ხალხები იქცევიან თავიანთი გონე-
ბის ამაოებით,
18 გონებადაბნელებულნი და ღვთის ცხოვრებისაგან გაუცხოე-
ბულნი, თავიანთი უმეცრებისა და გულქვაობის გამო,
19 ისინი, რომელთაც გრძნობა დაკარგეს და გარყვნილებას
მიეცნენ, რათა ყოველგვარი უწმიდურება ჩაიდინონ გაუმა-
ძღრობით. რომ.1,24.
20 ხოლო თქვენ ასე როდი გისწავლიათ ქრისტე,
21 რადგან მოგისმენიათ მისთვის და მასში ხართ განსწავ-
ლულნი, ვინაიდან იესოშია ჭეშმარიტება.
22 მიტოვებული გაქვთ წინანდელი ცხოვრება ძველი კაცისა,
მაცდური გულისთქმებით გახრწნილი, კოლ.3,9. ებრ.12,1.
23 და განახლებული ხართ თქვენი გონების სულით,
1პეტ.4,2. რომ.6,4. კოლ.3,10.
24 და შეგიმოსიათ ახალი კაცი, რომელიც შექმნილია ღვთისა-
მებრ, სიმართლითა და ჭეშმარიტების სიწმიდით.

## ზეციერი ცხოვრებით იცხოვრეთ

25 ამიტომ განიშორეთ სიცრუე და თვითოეულმა თქვენგანმა
თავის მოყვასს ჭეშმარიტება ელაპარაკოს, ვინაიდან ერთიმეორის
ასოები ვართ. ზაქ.8,16.
26 განრისხდით, ოღონდ ნუ შესცოდავთ: მზე ნუ ჩავა თქვენს
რისხვაზე. ფსალ.4,5.
27 ადგილი არ მისცეთ ეშმაკს. იაკ.4,7.
28 ვინც იპარავდა, ნუღარ მოიპარავს. უკეთესია, იშრომოს
და თავისი ხელით აკეთოს კეთილი, რათა ჰქონდეს გაჭირვებული-
სათვის მისაცემად.
29 არავითარი უშვერი სიტყვა არ დაგცდეთ პირიდან, არამედ
მხოლოდ კეთილი აღსაშენებლად, რათა მადლი მიანიჭოს მსმენე-
ლებს. მათ.12,36. ეფეს.5,4.
30 ნუ დაანაღვლიანებთ ღვთის სულიწმიდას, რომლითაც
დაიბეჭდეთ თქვენ გამოსყიდვის დღისათვის. ეს.7,13. ეფეს.1,13.
31 ყოველგვარი სიმწარე, მძვინვარება, რისხვა, ყვირილი და
გმობა განგშორდეთ ყველა ბოროტებასთან ერთად.
32 მაგრამ იყავით კეთილნი ერთიმეორის მიმართ, თანაუ-
გრძნეთ და მიუტევეთ ერთმანეთს, როგორც ქრისტეში მოგიტე-
ვათ თქვენ ღმერთმა. მათ.6,14. მარ.11,25.

## თ ა ვ ი 5

## იცხოვრეთ სიყვარულში

1 **მაშ**, მიბაძეთ ღმერთს, როგორც საყვარელმა შვილებმა.
მათ.5,48.
2 იარეთ სიყვარულში, ისევე, როგორც ქრისტემ შეგვიყვარა
ჩვენ და თავისი თავი მისცა ჩვენთვის ღმერთს შესაწირავად და
მსხვერპლად, საამო კეთილსურნელებად. იოან.13,34. 1იოან.3,11.
3 ოღონდ სიძვა, ყოველგვარი უწმიდურება და ანგარება
აღარ იხსენებოდეს თქვენს შორის, როგორც წმიდებს შეშვენით.
1კორ.6,15.
4 ასევე ბილწსიტყვაობა, ლაქლაქი და დაცინვა არ
შეგფერით, არამედ, უფრო, სამადლობელი, მათ.12,36. ეფეს.4,29.
5 რადგან იცოდეთ, რომ არც ერთ მეძავს, ან უწმიდურს, ან
ანგარს, რომელიც კერპთმსახურია, არა აქვს მემკვიდრეობა
ქრისტეში და ღვთის სასუფეველში. 1კორ.6,10.
6 არავინ გაცდუნოთ ფუჭი სიტყვებით, ვინაიდან ამისათვის
ღვთის რისხვა ეწევა ურჩ შვილებს. მათ.24,4. მარ.13,5. ლუკ.21,8. 2თეს.2,3.
7 ამიტომ ნუ იქნებით მათი თანაზიარნი.
8 ვინაიდან ოდესღაც ბნელი იყავით, ახლა კი ნათელი ხართ
უფალში. იარეთ, როგორც ნათლის შვილებს შეშვენით.
იოან.8,12;12,36.

9 რადგან ნათლის ნაყოფი არის ყოველივე სიკეთეში, სიმარ-
თლესა და ჭეშმარიტებაში. გალ.5,22.
10 გამოსცადეთ, რა არის უფლის მოსაწონი.
11 ნუ შეეზიარებით ბნელის უნაყოფო საქმეებს, არამედ ამხი-
ლეთ. 2კორ.6,14. 1ტიმ.5,20.
12 ვინაიდან, რასაც ისინი ფარულად აკეთებენ, სალაპარაკო-
დაც კი სამარცხვინოა.
13 და მაინც, მხილებული ნათლით მჟღავნდება, იოან.3,20.
14 ვინაიდან ყოველივე, რაც გამომჟღავნდება, ნათელია, ამი-
ტომ ამბობს: „გაიღვიძე, მძინარევ, და აღსდექ მკვდრეთით, და
გაგინათებს შენ ქრისტე." ეს.60,1. რომ.6,4.
15 მაშ, ფრთხილად მოიქეცით – არა როგორც უგუნურნი,
არამედ როგორც ბრძენნი. კოლ.4,5.
16 მოივაჭრეთ ჟამი, ვინაიდან დღეები მუხთალია.
17 მაშ, ნუ იქნებით უგუნურები, არამედ შეიცანით, რა არის
ღვთის ნება. რომ.12,2. 1თეს.4,3.
18 ნუ დათვრებით ღვინით, რომელშიც აღვირახსნილობაა,
არამედ აღივსენით სულით. ეს.5,11. ლუკ.21,34.
19 ელაპარაკეთ ერთმანეთს ფსალმუნით, გალობითა და
სულიერი საგალობლებით, უმღერეთ და ეფსალმუნეთ უფალს
გულებში. კოლ.3,16.
20 მადლობდეთ ყოველთვის ყველაფრისათვის ღმერთს და
მამას ჩვენი უფლის იესო ქრისტეს სახელით.
ეს.63,7. კოლ.3,17. 1თეს.5,18.
21 დაემორჩილეთ ერთმანეთს ღვთისმოშიშებით.

## ქრისტე და ეკლესია – ცოლ-ქმრობის მაგალითი

22 ცოლებო, დაემორჩილეთ თქვენს ქმრებს, როგორც უფალს.
კოლ.3,18. ტიტ.2,5.
23 ვინაიდან ქმარი არის ცოლის თავი, ისევე როგორც
ქრისტე არის ეკლესიის თავი და ის არის სხეულის მაცხოვარი.
1კორ.11,3. ეფეს.1,22.
24 მაგრამ, როგორც ეკლესია ემორჩილება ქრისტეს, ასევე
ცოლებიც თავიანთ ქმრებს – ყველაფერში.
25 მამაკაცებო, გიყვარდეთ თქვენი ცოლები, ისევე როგორც
ქრისტემ შეიყვარა ეკლესია და თავი გასწირა მისთვის,
გალ.1,4. კოლ.3,19.
26 რათა წმიდაეყო იგი და განეწმიდა წყალში განბანით
სიტყვის საშუალებით. 1პეტ.3,21. ტიტ.3,5. ებრ.9,14.
27 რათა განემზადებინა იგი თავისთვის დიდებულ ეკლესიად,
– არ ჰქონოდა ლაქა ან მანკი, ან რაიმე მისი მსგავსი, არამედ,
პირიქით, რათა წმიდა და უბიწო ყოფილიყო.
ქებ.4,7. 2კორ.11,2. ეფეს.1,4.
28 ისე უნდა უყვარდეთ მამაკაცებს თავიანთი ცოლები,

როგორც საკუთარი სხეულები. ვისაც თავისი ცოლი უყვარს, მას საკუთარი თავი უყვარს.
29 ვინაიდან არავის არასოდეს მოსძულებია თავისი ხორცი, არამედ კვებავს და უვლის მას, ისევე როგორც უფალი ეკლესიას.
30 იმიტომ, რომ მისი სხეულის ასოები ვართ, მისი ხორცთაგანნი და მისი ძვალთაგანნი. დაბ.2,23.
31 ამიტომ მიატოვებს კაცი თავის მამას და თავის დედას და მიეწებება თავის ცოლს, და ორივენი ერთ ხორცად იქნებიან.
დაბ.2,24. მათ.19,5. მარ.10,7. 1კორ.6,16.
32 დიდია ეს საიდუმლო, მე ვამბობ ქრისტეზე და ეკლესიაზე.
33 ასევე ყოველ თქვენთაგანს უყვარდეს თავისი ცოლი საკუთარი თავივით. ცოლსაც ეშინოდეს ქმრისა.

## თ ა ვ ი 6

### შვილებზე, მამებზე, დედებზე, ბატონებზე

1 **დაემორჩილეთ**, შვილებო, თქვენს მშობლებს უფალში, ვინაიდან ეს სამართლიანია.
გამოს.20,12. 2შჯ.5,16. იგ.23,22. მათ.15,4. მარ.7,10. კოლ.3,20.
2 „პატივი ეცი შენს მამას და დედას – ეს არის პირველი მცნება აღთქმით, –
3 რათა მოგეცეს სიკეთე და დღეგრძელი იყო დედამიწაზე.“
4 თქვენ კი, მამებო, ნუ გააღიზიანებთ თქვენს შვილებს, არამედ აღზარდეთ ისინი უფლის მოძღვრებითა და დარიგებით.
იგ.13,25.
5 დაემორჩილეთ, მონებო, თქვენს ხორციელ ბატონებს შიშითა და კანკალით, გულწრფელად, როგორც ქრისტეს.
1პეტ.2,18. კოლ.3,22. ტიტ.2,9.
6 არა თვალთმაქცური სამსახურით, როგორც პირმოთნენი, არამედ როგორც ქრისტეს მონები, რომლებიც სულით ასრულებენ ღვთის ნებას,
7 და გულმოდგინებით ემსახურებიან უფალს და არა ადამიანებს.
8 იცოდეთ, რომ ყველა, ვინც სიკეთეს ჩადის მასვე მიიღებს, უფლის მონა იქნება ის, თუ თავისუფალი. 2კორ.5,10.
9 თქვენ კი ბატონებო, მათაც ასევე მოექეცით, თავი შეიკავეთ სისასტიკისაგან და იცოდეთ, რომ მათაც და თქვენც უფალი გყავთ ცაში და მის წინაშე არ არსებობს პირმოთნეობა.
2შჯ.10,17. 2ნშტ.19,7. იობ.34,19. გალ.2,6.
10 დასასრულ, ჩემო ძმებო, გამაგრდით უფლით და მისი ძალის სიმტკიცით.
11 შეიმოსეთ ღვთის სრული საჭურველი, რათა შესძლოთ წინაღუდგეთ ეშმაკის მზაკვრობას. რომ.13,12. 1თეს.5,8.

12 რადგან ჩვენი ბრძოლა არ არის სისხლისა და ხორცის
წინააღმდეგ, არამედ მთავრობათა წინააღმდეგ, ხელმწიფებათა
წინააღმდეგ, ამ წუთისოფლის სიბნელის მპყრობელთა წინაა-
ღმდეგ: ცისქვეშეთის ბოროტების სულთა წინააღმდეგ.
იოან.12,31;14,30. ეფეს.2,2.
13 ამიტომ ხელი მოჰკიდეთ ღვთის სრულ საჭურველს, რათა
შესძლოთ წინააღდგომა ბოროტ დღეს. და ყოვლის მძლეველებმა
გასძლოთ.
14 მაშ, იდექით ჭეშმარიტებით წელშემოსარტყლულნი და
სიმართლის ჯავშნით შემოსილები, ლუკ.12,35. 1პეტ.1,13.
15 და ფეხშემოსილნი მზადყოფნაში მშვიდობის სახარებლად.
16 და ყოველივე ამასთან ერთად აიღეთ რწმენის ფარი, რომ-
ლითაც შესძლებთ ბოროტის გავარვარებული ისრების ჩაქრობას.
17 აიღეთ ხსნის ჩაჩქანი და სულის მახვილი, რომელიც არის
ღვთის სიტყვა. ეს.59,17. 1თეს.5,8. ებრ.4,12.
18 ყოველგვარი ლოცვით და ვედრებით ილოცეთ ყოველ ჟამს
სულით და მუდამ იფხიზლეთ ამაზე ყოველგვარი სიმედგრით და
ლოცვით ყველა წმიდასთვის, ლუკ.18,1. კოლ.4,2.
19 ჩემთვისაც, რათა მომეცეს სიტყვა და ჩემი პირით თამამად
ვაუწყო საიდუმლო სახარებისა. თეს.3,1.
20 რომლის ელჩიცა ვარ მე ბორკილებში, რათა თამამად ვილა-
პარაკო, რისი თქმაც მმართებს. საქ.21,11.
21 რათა თქვენც იცოდეთ ჩემი გარემოებანი და საქმეები,
ყოველივეს გაუწყებთ თქვენ ტვიქიკოსი, საყვარელი ძმა და
უფლის ერთგული მსახური, საქ.20,4. კოლ.4.7.
22 რომელიც სწორედ იმიტომ გამოვგზავნე თქვენთან, რათა
შეიტყოთ ჩვენი ამბავი და მანაც ანუგეშოს თქვენი გულები.
23 მშვიდობა ძმებს და სიყვარული რწმენითურთ, მამა ღმერ-
თისაგან და უფალ იესო ქრისტესაგან.
24 მადლი იყოს ყველასთან, ვისაც უხრწნელებაში უყვარს
ჩვენი უფალი იესო ქრისტე. ამინ.




# პავლე მოციქულის წერილი ფილიპელთა მიმართ

## თავი 1

### წმიდებს ფილიპეში

1 პავლე და ტიმოთე, იესო ქრისტეს მონები, ყოველ წმიდას
ქრისტე იესოში, რომელნიც ფილიპეში იმყოფებიან, ეპისკო-
პოსებითა და დიაკვნებითურთ:
2 მადლი თქვენ და მშვიდობა ჩვენი მამა ღმერთისა და
უფლის იესო ქრისტესაგან.
3 ვმადლობ ჩემს ღმერთს თქვენს ყოველ გახსენებაზე. 1თეს.1,2.
4 მუდამ, ჩემს ყოველ ვედრებაში, სიხარულით ვევედრები
ყოველი თქვენგანისათვის
5 სახარებაში თქვენი მოზიარეობისათვის, პირველი დღიდან
აქამდე.
6 დარწმუნებული ვარ, რომ თქვენში დამწყები კეთილი საქ-
მისა შეასრულებს კიდეც მას იესო ქრისტეს დღემდე.
იოან.6,29. 1თეს.1,3.
7 სწორედაც რომ მმართებს ფიქრი ყოველ თქვენგანზე,
რადგან გულში მყავხართ, ჩემს ხუნდებში, და სახარების დაცვი-
სას და განმტკიცებისას, თქვენ ყველანი თანაზიარნი ხართ ჩემს
მადლში.
8 ვინაიდან ღმერთია ჩემი მოწამე, რომ ყველანი მიყვარხართ
იესო ქრისტეს სიყვარულით.
9 ამაზე ვლოცულობ, რომ უფრო და უფრო გაიზარდოს
თქვენი სიყვარული შემეცნებასა და შეგრძნებაში,

10 რათა გამოსცადოთ უმჯობესი და იყოთ წრფელნი და
დაუბრკოლებელნი ქრისტეს დღეს. 1თეს.5,23.
11 სიმართლის ნაყოფით აღვსილნი იესო ქრისტეს მიერ,
ღვთის სადიდებლად და საქებრად. მათ.5,16. იოან.5,8.

## ბორკილებმა გაავრცელეს სახარება

12 ძმებო, მსურს იცოდეთ, რომ ჩემზე დათეული ამბები ემსა-
ხურნენ სახარების დიდ წარმატებას.
13 ისე რომ, ჩემი ბორკილები ქრისტეში ცნობილი გახდა
მთელი პრეტორიისათვის და ყველა დანარჩენისათვის. საქ.21,11.
14 უფალში ძმათა უმრავლესობა გამხნევდა ჩემი ბორკილებით
და გაბედა, რომ უფრო მეტად და უშიშრად ელაპარაკა ღვთის
სიტყვა. ეფეს.3,13.
15 თუმცა ზოგიერთნი შურით და ჯიბრით ქადაგებენ
ქრისტეს, ზოგნი კი კეთილი ზრახვით. 2კორ.2,17.
16 ერთნი ჯიბრით ქადაგებენ არაწმიდად ქრისტეს, რადგან
ფიქრობენ ჭირი მოუმატონ ჩემს ბორკილებს,
17 მეორენი კი – სიყვარულით, ვინაიდან იციან, რომ სახა-
რების დასაცავად ვარ დაყენებული.
18 მერედა რა? როგორც არ უნდა იქადაგონ ქრისტე – რაღაც
მიზეზით თუ გულწრფელად, მე ასეც მიხარია და კვლავაც გავიხარებ.
19 ვინაიდან ვიცი, რომ ეს ჩემი ხსნა იქნება თქვენი ლოცვითა
და იესო ქრისტეს სულის შეწევნით.
20 ველოდები და ვიმედოვნებ, რომ არაფერში არ შევრ-
ცხვები, არამედ მთელი სითამამით, როგორც ყოველთვის, ისე
ახლაც განდიდდება ქრისტე ჩემს სხეულში – სიცოცხლით
იქნება თუ სიკვდილით,
21 ვინაიდან ჩემთვის სიცოცხლე ქრისტეა და სიკვდილი –
მონაგები. გალ.2,20.
22 თუ ხორციელი ცხოვრება ნაყოფს შემატებს ჩემს საქმეს,
არ ვიცი, რა ავირჩიო.
23 მიზიდავს ორივე: მსურს წავიდე და ვიყო ქრისტესთან,
რაკი ეს ბევრად უკეთესია. 2კორ.5,8.
24 მაგრამ ხორცში დარჩენა უფრო მეტად თქვენთვის არის
საჭირო.
25 მე კი დანამდვილებით ვიცი, რომ დავრჩები და ვიქნები
თქვენთან ყველასთან ერთად თქვენი წარმატებისა და რწმენის
სიხარულისათვის,
26 რათა ჩემი მეშვეობით გამრავლდეს თქვენი ქება ქრისტე
იესოში, როცა კვლავ მოვალ თქვენთან. 2კორ.1,14. ფილ.2,16.

## იცხოვრეთ სახარების ღირსად

27 ოღონდ მოიქეცით ქრისტეს სახარების ღირსად, რათა, ან
როცა მოვალ და გნახავთ, ან თუ არ ვიქნები თქვენთან, მოვის-

მინო თქვენზე რომ დგახართ ერთი სულით და ერთსულოვნად
იღწვით სახარების რწმენისათვის. ეფეს.4,1. კოლ.1,10. 1თეს.2,12.
28 ნურაფერში შეუშინდებით მოწინააღმდეგეს. ეს მათთვის
დაღუპვის ნიშანია, თქვენთვის კი – ხსნისა. ეს ღვთისაგან არის.
ლუკ.12,4.
29 ვინაიდან ქრისტეს გულისათვის მოგეცათ თქვენ არა
მარტო რწმენა, არამედ მისთვის ტანჯვაც საქ.5,41.
30 ისეთივე ღვაწლით, რომელიც ჩემში ნახეთ და რომელსაც
ახლა ისმენთ ჩემზე. 1თეს.2,2.

# თ ა ვ ი 2

## ერთიანობისა და თავმდაბლობის შესახებ

1 **ამრიგად**, თუ არის რაიმე ნუგეშისცემა ქრისტეში, თუ
არის რაიმე სალბუნი სიყვარულისა, თუ არის რაიმე მოზიარეობა
სულისა, თუ არის რაიმე თანაგრძნობა და მოწყალება, კოლ.3,12.
2 შეავსეთ ჩემი სიხარული, რათა ერთსა და იმავეს ზრახა-
ვდეთ, გქონდეთ ერთი და იგივე სიყვარული, იყოთ ერთსულო-
ვანნი, და ერთაზროვანნი. რომ.15,5. ფილ.3,16.
3 არაფერი გააკეთოთ ჯიბრით ან პატივმოყვარეობით,
არამედ თავმდაბლობით. საკუთარ თავზე მეტად შერაცხეთ
ერთმანეთი. ლუკ.14,11. რომ.12,10.
4 თითოეული მარტო თავის თავზე კი ნუ იზრუნებს, არამედ
სხვებზეც. 1კორ.10,24.

## ქრისტე ნიმუშია

5 რადგან ის აზრები, რაც ქრისტეშია, იყოს თქვენს
შორისაც. მათ.11,29.
6 ის, თუმცა ღვთის ხატება იყო, მიტაცებად არ თვლიდა
ღვთის თანასწორად ყოფნას. 2კორ.4,4. კოლ.1,15.
7 არამედ წარმოიცარიელა თავი და მიიღო მონის ხატება,
გახდა კაცთა მსგავსი და შესახედაობით კაცს დაემსგავსა.
ფსალ.21,7. ეს.49,6. მათ.20,28.
8 დაიმდაბლა თავი და მორჩილი გახდა თვით სიკვდილამდე,
ჯვარცმით სიკვდილამდე. მათ.26,39. ებრ.2,17.
9 ამიტომ ღმერთმაც აღამაღლა იგი და მისცა მას ყველა
სახელზე უზენაესი სახელი. მათ.28,18. ებრ.1,4.
10 რათა იესოს სახელის წინაშე მუხლი მოიდრიკოს ყოველმა
ზეციერმა, მიწიერმა და ქვესკნელმა, ეს.45,23. რომ.14,11. გამოცხ.5,14.
11 ყოველმა ენამ აღიაროს, რომ იესო ქრისტე არის უფალი,
მამა ღვთის სადიდებლად. იოან.13,13. 1კორ.8,6.

## სიცოცხლის სიტყვის დაცვა

12 ამიტომ, ჩემო საყვარელნო, როგორც ყოველთვის იყავით
მორჩილნი, არა მარტო ჩემი ყოფნისას, არამედ უფრო მეტად
ახლა, ჩემი არყოფნის დროს, შიშით და ძრწოლით იღვაწეთ
თქვენს სახსნელად.
13 ღმერთი იქმს თქვენში სურვილსაც და მოქმედებასაც
თავისი სათნოებით. ებრ.13,21.
14 ყველაფერი გააკეთეთ უდრტვინველად და უყოყმანოდ.
1პეტ.4,9.
15 რათა იყოთ უბიწონი და სუფთანი, ღვთის უმანკო
შვილები მზაკვარ და უკუღმართ თაობაში, რომელშიც ანათებთ,
როგორც მნათობნი სამყაროში, იგ.4,18. მათ.5,14.
16 სიცოცხლის სიტყვის მფლობელნი, რათა დავიკვეხო
ქრისტეს დღეს, რომ ამაოდ არ დავრბოდი და ამაოდ არ
ვიღვწოდი. ფილ.4,1.
17 მაგრამ კიდეც რომ ვესხურებოდე თქვენი რწმენის მსხვე-
რპლსა და ღვთიმსახურებას, მიხარია და ვხარობ თქვენთან
ერთად. 2ტიმ.4,6.
18 ასევე თქვენც იხარეთ და ხარობდეთ ჩემთან ერთად.

## პავლეს გეგმა ტიმოთესა და ეპაფროდიტეს მიმართ

19 ვიმედოვნებ ჩვენ უფალ იესოში, მალე გამოგიგზავნოთ
ტიმოთე, რათა გავმხნევდე თქვენი ამბის შეტყობით. საქ.16,1.
20 ვინაიდან არავინ მყავს ისეთი თანამოზიარე, ასე ბეჯითად
რომ ზრუნავდეს თქვენზე.
21 იმიტომ, რომ ყველანი თავისას ეძებენ და არა იმას, რაც
იესო ქრისტესია. 1კორ.10,24.
22 თქვენ გამოცდილი გყავთ იგი, რომ როგორც მამასთან
შვილი, ისე ჩემთან ერთად ემსახურებოდა სახარებას. საქ.16,2.
23 იმედი მაქვს, რომ მალე გამოგიგზავნით მას, როგორც კი
ვნახავ, როგორ იქნება ჩემი საქმე.
24 მჯერა უფლისა, რომ მეც მალე მოვალ თქვენთან.
25 საჭიროდ მივიჩნევ გამოგიგზავნოთ ეპაფროდიტესი, ჩემი
ძმა, თანამშრომელი და თანამებრძოლი, იგივე თქვენი მოცი-
ქული და მსახური ჩემი საჭიროებისათვის.
26 რადგანაც ძალიან სურდა ყველა თქვენთაგანის ხილვა და
ძალიან შეწუხდა, რომ შეიტყეთ მისი ავადმყოფობა.
27 რადგან დაავადდა და სიკვდილის პირზეც იყო, მაგრამ
ღმერთმა შეიწყალა ის და არა მარტო ის, არამედ მეც, რათა
ჩემს მწუხარებას მწუხარება არ დართვოდა.
28 ამიტომ ვიჩქარე მისი გამოგზავნა თქვენთან, რათა გენახათ
და კვლავ გაგეხარათ, და მეც მომკლებოდა დარდი.

29 აბა, მიიღეთ იგი ყოველგვარი სიხარულით უფალში და
პატივისცემით მოეპყარით მისთანებს. 1თეს.5,12.
30 ვინაიდან ქრისტეს საქმისათვის სიკვდილს მიუახლოვდა და
საფრთხეში ჩაიგდო სიცოცხლე, რათა შეევსო ჩემდამი თქვენი
სამსახურის დანაკლისი.

## თ ა ვ ი 3

### უპირატესობა ჩავთვალე ამაოდ

1 **ამრიგად**, ჩემო ძმებო, იხარეთ უფალში. თქვენდამი
მსგავსი რამის მოწერა საძნელო არ არის ჩემთვის, თქვენთვის
კი გამხნევებაა. 2კორ.13,11.
2 ერიდეთ ძაღლებს, ერიდეთ ცუდ მუშაკებს, ერიდეთ წინა-
დაცვეთას, ეს.56,10. 2კორ.11,13.
3 ვინაიდან წინადაცვეთილობა ჩვენ ვართ – ღვთის მსახურნი
სულით, ვადიდებთ ქრისტე იესოს და არ ვენდობით ხორცს.
იერ.4,4. რომ.2,29.
4 თუმცა შემეძლო ხორცის იმედი მქონოდა. თუ სხვა ვინმე
ფიქრობს ხორცის იმედზე, მე – მით უმეტეს.
5 წინადაცვეთილი ვარ მერვე დღეს, ისრაელის მოდგმისაგან,
ბენიამინის ტომისა, ებრაელი ებრაელთაგანი, რჯულით ფარი-
სეველი, საქ.23,6;26,5.
6 მოშურნედ მდევნელი ეკლესიისა, რჯულის სიმართლით
უმწიკვლო. საქ.8,3.
7 მაგრამ, რაც ჩემთვის მოგება იყო, ის წაგებად ჩავთვალე
ქრისტეს გულისათვის.
8 ახლაც ყველაფერი წაგებად მიმაჩნია ჩემი უფლის იესო
ქრისტეს შეცნობის უპირატესობის გულისთვის, რისთვისაც
უარი ვთქვი ყოველივეზე და ყველაფერს ნაგვად მივიჩნევ, რათა
ქრისტე შევიძინო ეს.53,11. იერ.9,24. იოან.17,3.
9 და აღმოვჩნდე მასში არა ჩემი სიმართლით, რომელიც
რჯულიდანაა, არამედ იმით, რაც არის ქრისტეს რწმენის მიერ
ღვთისმიერი სიმართლე, რწმენის მიხედვით, რომ.3,22.
10 რათა შევიცნო იგი და მისი აღდგომის ძალა, და მის
ტანჯვებში მოზიარეობა და, მის სიკვდილს ვემსგავსო,
რომ.6,5;8,17.
11 რათა, როგორმე მივწვდე მკვდრეთით აღდგომას.
12 არა იმიტომ, რომ უკვე მივაღწიე ან სრულქმნილი გავხდი,
არამედ ვისწრაფი, ვინძლო მივაღწიო, როგორც მე მომაღწია
ქრისტე იესომ. 1კორ.13,12. 1ტიმ.6,12.
13 ძმებო, არ მგონია რომ უკვე მივაღწიე. ერთია, რომ ვივი-
წყებ, რაც ჩემს უკან არის, და იმას ველტვი, რაც ჩემს წინ
არის. ლუკ.9,62.
14 ვილტვი მიზნისაკენ, ღვთის უზენაესი მოწოდების პატი-
ვისაკენ ქრისტე იესოში. 1კორ.9,24.

### სადამდისაც მივაღწიეთ, იმ წესით ვიცხოვროთ

15 ამიტომ, ვინც ჩვენს შორის სრულქმნილია, ასე უნდა იაზროვნოს, და თუ სხვანაირად აზროვნებთ, ამასაც ღმერთი გამოგიცხადებთ. ებრ.5,14.
16 ამრიგად, რასაც მივაღწიეთ, იგივე უნდა შევინარჩუნოთ.
რომ.12,16;15,5. 1 კორ.1,10.
17 ძმებო, იყავით ჩემი მომბაძავნი და უყურეთ მათ, ვინც ისე იქცევა, რისი ნიმუშიც ჩვენში გაქვთ. ფილ.4,9. 2თეს.3,9.
18 ვინაიდან ბევრნი, რომელთა შესახებ ხშირად მითქვამს თქვენთვის, და ახლა ტირილითაც გეუბნებით, ისე იქცევიან, როგორც ქრისტეს ჯვრის მტრები.
19 მათი ბოლო დაღუპვაა, მათი ღმერთი – მუცელი, მათი დიდება კი სირცხვილშია. ისინი მიწიერზე ფიქრობენ.
2პეტ.2,1. რომ.16,18.
20 რადგან ჩვენი მოქალაქეობა ზეცაშია, საიდანაც ველით მაცხოვარს უფალ იესო ქრისტეს, ტიტ.2,13. ებრ.13,14.
21 რომელიც ჩვენს დამდაბლებულ სხეულს გარდაქმნის თავისი დიდების სხეულის მსგავსად, ძალისხმევით შეძლებს ყოველივე თავის თავს დაუმორჩილოს.
1იოან.3,2. 1კორ.15,42-44.

## თ ა ვ ი 4

### იდექით უფალში

1 **აბა**, ჩემო საყვარელო და სასურველო ძმებო, ჩემო სიხარულნო და გვირგვინნო, იდექით ასე უფალში, საყვარელნო.
2კორ.1,14. 1თეს.2,19.
2 ევოდიას შევახსენებ და სვინტიქეს შევაგონებ, თანამოაზრენი იყვნენ უფალში. ფილ.2,2.
3 შენ კი, ჩემო ერთგულო თანამშრომელო, შენც გთხოვ დაეხმარო მათ, რომელნიც იღწვოდნენ ჩემთან ერთად სახარებაში, კლემენტოსთან და სხვა ჩემს თანამშრომლებთან ერთად, რომელთა სახელები სიცოცხლის წიგნშია.
გამოს.32,32. ლუკ.10,20. გამოცხ.3,5.
4 მარადის იხარეთ უფალში, და კიდევ ვიტყვი: იხარეთ.
5 თქვენი თავმდაბლობა ცნობილი იყოს ყველა ადამიანისათვის. ახლოს არის უფალი. იაკ.5,9. 1პეტ.4,7.
6 არაფერზე იზრუნოთ, მხოლოდ ლოცვასა და ვედრებაში მადლიერებით აუწყეთ თქვენი სურვილი ღმერთს, მათ.6,25. 1ტიმ.2,1.
7 და ღვთის მშვიდობა, რომელიც ყოველგვარ გონებას აღემატება, დაიფარავს თქვენს გულებს და თქვენს ფიქრებს ქრისტე იესოში. იოან.14,27. კოლ.3,15.

8 აბა, ასე, ჩემო ძმებო, ყოველივე, რაც ჭეშმარიტია, რაც
პატიოსანია, რაც მართალია, რაც წმიდაა, რაც საყვარელია, რაც
საქებარია, ყოველივე, რაც სათნო და ქებულია, იმაზე იფიქრეთ.
მათ.5,16. რომ.13,13.
9 რაც ჩემგან ისწავლეთ და მიიღეთ, მოისმინეთ და დაინა-
ხეთ ჩემში, ის შეასრულეთ და მშვიდობის ღმერთი იქნება თქვე-
ნთან. რომ.15,33.

## ყველა გაჭირვების ატანა ქრისტესათვის

10 მე კი დიდად გავიხარე უფალში, რადგან ახლა კვლავ
იწყეთ ჩემზე ზრუნვა. უწინაც ზრუნავდით, მაგრამ ვერ
ახერხებდით.
11 გაჭირვების გამო არ ვამბობ ამას, ვინაიდან ვისწავლე
იმით დაკმაყოფილება, რაცა მაქვს. 1ტიმ.6,6.
12 ვიცი ხელმოკლეობაში ცხოვრება და ვიცი სიუხვეში ცხო-
ვრებაც, მიჩვეული ვარ ყველაფერს და ყოველივეს: გაძღომას და
შიმშილს, სიუხვესა და ხელმოკლეობას. 2კორ.6,10.
13 ყოველივე ძალმიძს ჩემს განმამტკიცებელში, ქრისტეში.
2კორ.12,9.
14 ხოლო თქვენ კარგად მოიქეცით, ჩემი ჭირი რომ გაი-
ზიარეთ.
15 თქვენც იცით, ფილიპელნო, რომ ხარების დაწყებისას,
როცა მაკედონიიდან გამოვედი, არც ერთმა ეკლესიამ არ მიიღო
მონაწილეობა ჩემთან მიღება-გაცემაში, თქვენს გარდა.
16 თესალონიკეშიც გამომიგზავნეთ, რაც მჭირდებოდა, ერთი-
ორჯერ,
17 არა იმიტომ, რომ მოსაკითხს ვეძებდე, არამედ ვეძებ
ნაყოფს, რომელიც თქვენს სასარგებლოდ მრავლდება. 2კორ.12,14.
18 მივიღე ყოველივე და უხვად მაქვს. კმაყოფილი ვარ, რომ
მივიღე ეპაფროდიტესისგან თქვენს მიერ გამოგზავნილი
კეთილსურნელება, საამებელი მსხვერპლი, ღვთისთვის მოსაწონი.
19 ხოლო ჩემი ღმერთი აღავსებს თქვენს ყოველ საჭიროებას,
თავისი სიუხვისამებრ, დიდებით ქრისტე იესოში.
ფსალ.22,1. ეფეს.3,16.
20 ხოლო ღმერთს და ჩვენს მამას დიდება უკუნითი უკუნი-
სამდე. ამინ.
21 მოიკითხეთ ყველა წმიდა ქრისტე იესოს სახელით. მოგი-
კითხავენ ჩემთან მყოფი ძმანი.
22 მოგიკითხავს ყველა წმიდა, და უფრო მეტად კეისრის სახ-
ლობიდან.
23 უფალ იესო ქრისტეს მადლი თქვენს სულთან. ამინ.



# პავლე მოციქულის წერილი კოლასელთა მიმართ

## თავი 1

1 პავლე, ღვთის ნებით იესო ქრისტეს მოციქული, და ძმა
ტიმოთე,
2 კოლასეში მყოფ წმიდათ და მორწმუნე ძმებს ქრისტეში.

### მადლობა ღმერთს მათი რწმენისა და სიყვარულისათვის

3 მადლი თქვენ და მშვიდობა ჩვენი მამა ღმერთისგან და
უფალ იესო ქრისტესაგან. ვმადლობთ ღმერთს, ჩვენი უფლის,
იესო ქრისტეს მამას ყოველთვის, როცა თქვენთვის ვლოცუ-
ლობთ. ფილ.1,3.
4 რომ გვესმის თქვენი რწმენა ქრისტე იესოში და თქვენი
სიყვარული ყველა წმიდას მიმართ, ებრ.6,10.
5 თქვენთვის ზეცაში გამზადებული იმედის გამო, რომელიც
წინასწარ გესმათ სახარების ჭეშმარიტი სიტყვით,
6 რომელიც მოვიდა თქვენთან ისევე, როგორც მთელ
წუთისოფელში, და მოაქვს ნაყოფი და იზრდება ისევე,
როგორც თქვენ შორის იმ დღიდან მოკიდებული, რაც თქვენ
ისმინეთ და შეიცანით ჭეშმარიტებაში ღვთის მადლი,
მათ.13,8. იოან.15,16.
7 როგორც ისწავლეთ ჩვენი საყვარელი თანამსახურის, ეპა-
ფრასაგან, რომელიც ერთგულად ემსახურება ქრისტეს
თქვენთვის,
8 მანვე გვაუწყა თქვენი სიყვარული სულით.

## ლოცულობს, რომ მოიქცნენ უფლის ღირსად

9 ამისათვის ჩვენც იმ დღიდან, რაც ეს მოვისმინეთ, განუწყვეტლივ ვლოცულობთ თქვენთვის, რათა აღივსოთ მისი ნების შეცნობით, ყოველნაირი სიბრძნითა და სულიერი გონებით,
რომ.12,2.
10 რათა მოიქცეთ უფლის ღირსად და ყველაფერში აამოთ მას ყოველ კეთილ საქმეში ნაყოფის გამოღებით და ღვთის შეცნობაში ზრდით, ეფეს.4,1. ფილ.1,27. 1თეს.2,12.
11 მთელი ძალით გაძლიერდეთ მისი დიდების სიმტკიცისამებრ, ყოველგვარ მოთმინებაში და სულგრძელობაში სიხარულით. საქ.5,41.
12 ჰმადლობდეთ მამას, რომელმაც წმიდათა მემკვიდრეობის მონაწილეობის ღირსი გაგვხადა ნათელში, საქ.26,18.
13 რომელმაც გვიხსნა სიბნელის ხელმწიფებისაგან და შეგვიყვანა თავისი საყვარელი ძის სასუფეველში, მათ.3,17. ებრ.2,15.

## იესოს ჰქონდეს ყველაფერში პირველობა

14 რომელშიც გვაქვს მისი სისხლით გამოსყიდვა და ცოდვების მიტევება, რომ.3,25.
15 ვინც არის უხილავი ღვთის ხატება, პირმშო ყოველი ქმნილებისა, იგ.8,22. ებრ.1,3.
16 ვინაიდან მისით შეიქმნა ყოველი, რაც ცაში და დედამიწაზეა, ხილული და უხილავი: საყდარნი თუ უფლებანი, მთავრობანი თუ ხელმწიფებანი – ყველაფერი მის მიერ და მისთვის არის შექმნილი. იოან.1,3. ეფეს.3,9. ებრ.1,2.
17 იგი არის უწინარეს ყოვლისა და ყოველივე მისით დგას.
იოან.1,1.
18 ის არის ეკლესიის სხეულის თავი. ის არის დასაბამი, პირმშო მკვდართაგან, რათა მას ჰქონდეს პირველობა ყველაფერში. რომ.8,29. 1კორ.15,20. ეფეს.1,22.
19 რადგან მასში მოიწონა მთელი სისავსის დამკვიდრება,
კოლ.2,9.
20 რათა მისით შემოერიგებინა ყოველი, დაემშვიდებინა მისი ჯვრის სისხლით მიწაზე თუ ცაში. ეს.9,6. ლუკ.2,14.

## სახარების ქადაგება წარმართთა შორის

21 თქვენც, რომელნიც ოდესღაც იყავით გაუცხოებულნი და გონებით მტრები თქვენი ბოროტი საქმეების გამო,
22 ახლა შეგირიგათ მისი ხორცის სხეულში, მისი სიკვდილით, რათა წარგადგინოთ თავის წინაშე წმიდები, უბიწონი და უბრალონი. ლუკ.1,75. რომ.5,10. 1კორ.1,2. ეფეს.1,4. ტიტ.2,14.
23 ოღონდ თუ დარჩებით მტკიცე და შეურყეველი რწმენაში

და არ გადაუხვევთ სახარების იმედს, რომელიც თქვენ ისმინეთ, რომელიც ექადაგა ყოველ ქმნილებას ცისქვეშეთში, და რომლის მსახურიც გავხდი მე, პავლე.
24 ახლა კი ვხარობ ჩემი ტანჯვებით თქვენს გამო და ჭირს რაც ქრისტეს დააკლდა, ვავსებ საკუთარი ხორცით მისი სხეულისათვის, რომელიც ეკლესიაა, რომ.5,3.
25 რომლის მსახურიც მე გავხდი ღვთის განგებულებით, თქვენთვის რომ მომეცა, აღსასრულებლად ღვთის სიტყვისა, 1კორ.4,1;9,17.
26 საიდუმლოსი, რომელიც დაფარული იყო საუკუნეებისა და თაობებისაგან, და ახლა გაემხილათ მის წმიდებს, რომ.14,24. ეფეს.3,9.
27 რომელთათვისაც ღმერთმა ინება ეცნობებინა, თუ რა არის სიმდიდრე ამ საიდუმლოს დიდებისა წარმართებს შორის, რაც არის ქრისტე თქვენში, დიდების იმედი, რომ.9,23. ეფეს.3,17.
28 რომელსაც ვქადაგებთ ჩვენ, რათა შევაგონოთ ყოველ ადამიანს და ვასწავლოთ ყოველ ადამიანს ყოველგვარი სიბრძნე, რათა ყოველი კაცი წარვადგინოთ სრულქმნილად ქრისტე იესოში. 2კორ.11,2.
29 ამისათვის მეც ვშრომობ და ვიღწვი მისი ძალით, რომელიც ძლიერად მოქმედებს ჩემში. 1კორ.15,10. ფილ.2,13.

## თ ა ვ ი 2

### კოლასელთა მტკიცე რწმენა

1 **მინდა**, იცოდეთ, რაოდენი ღვაწლი მაქვს თქვენზე, ლაოდიკიელებზე და ყველაზე, ვისაც ხორციელად არ უხილავს ჩემი სახე. ფილ.3,8.
2 რათა ინუგეშონ სიყვარულით შეერთებულმა მათმა გულებმა სრულქმნილი გონების ყოველგვარი სიმდიდრისათვის, ღვთისა და ქრისტეს საიდუმლოს შეცნობისათვის,
3 რომელშიც დაფარულია სიბრძნისა და ცოდნის ყველა განძი. 1კორ.1,30.
4 ამას იმიტომ გეუბნებით, რომ არავინ შეგაცდინოთ მაცდური სიტყვით.
5 ვინაიდან, თუმცა ხორციელად შორს ვარ თქვენგან, სულით თქვენთან ვიმყოფები და მიხარია, რომ ვხედავ თქვენს წესიერებას და თქვენი რწმენის სიმტკიცეს ქრისტეში. 1კორ.5,3.
6 ამიტომ, როგორც მიიღეთ ქრისტე იესო უფალი, ასევე იარეთ მასში
7 ფესვგადგმულებმა და მისით აღშენებულებმა, განმტკიცებულებმა რწმენით, როგორც გისწავლიათ, და წარმატებულებმა მადლიერებაში. 1კორ.1,5. ეფეს.3,17.

## სრულყოფილი ხართ მასში

8 გაფრთხილდით, არავინ გაგიტაცოთ ფილოსოფიითა და
ფუჭი ცდუნებით, ადამიანური გადმოცემისა და სამყაროს სტი-
ქიათა მიხედვით, და არა ქრისტეს მიხედვით. ეფეს.5,6. ებრ.13,9.
9 ვინაიდან მასში დამკვიდრებულია ხორციელად ღვთაების
მთელი სისავსე. იოან.1,14. კოლ.1,19.
10 და თქვენ სავსენი ხართ მასში, ვინც ყოველი მთავრობისა
და ხელმწიფების თავია. ეფეს.1,22.
11 თქვენ მასში წინადაცვეთილებიც ხართ ხელთუქმნელი
წინადაცვეთით, ხორცის ცოდვილი სხეულის წაძრობით –
ქრისტესეული წინადაცვეთით. გალ.3,27.
12 მასთან ნათლისღებით დამარხულები მასთანვე აღდექით
ღვთის ძალისადმი რწმენით, რომელმაც აღადგინა იგი მკვდრეთით.
რომ.6,4. ეფეს.1,19.
13 თქვენც, მკვდრები შეცოდებებში და თქვენი ხორცის
წინადაუცვეთლობაში გაგაცოცხლათ მასთან ერთად და მოგვი-
ტევა ყველა შეცოდება. ეფეს.2,1.
14 განჩინებებით წაშალა თანანადებთა ხელწერილი, რომელიც
ჩვენს წინააღმდეგ იყო, აიღო იგი შუაგულიდან და ჯვარს
მიამსჭვალა. ეფეს.2,15.
15 განაიარაღა მთავრობანი და ხელმწიფებანი. სააშკარაოდ
შეარცხვინა და ჯვრით იზეიმა მათზე გამარჯვება.
ეფეს.4,8. ებრ.2,14.

## ნურავინ განგსჯით სასმელ-საჭმელისათვის

16 ამიტომ ნურავინ განგსჯით თქვენ საჭმელისა თუ სასმელი-
სათვის, ან რაიმე დღესასწაულისათვის ანდა ახალმთვარობისა და
შაბათებისათვის. რომ.14,6.
17 ეს მომავლის ჩრდილია, სხეული კი – ქრისტესი. ებრ.10,1.
18 ნურავინ შეგაცდენთ სიმდაბლით, და ანგელოზების
სამსახურით, ვინც ეპოტინება იმას, რაც არ უნახავს და ფუჭად
ამპარტავნობს თავისი ხორციელი გონებით. 2კორ.11,14.
19 არ ეჭიდება თავს, რომლისგანაც მთელი სხეული სახსრე-
ბითა და კავშირებით შენივთებული და შეერთებული, იზრდება
ღვთისმიერი ზრდით. ეფეს.4,15.
20 თუ ქრისტესთან მოკვდით წუთისოფლის ნივთთათვის,
წუთისოფელში მცხოვრებთა მსგავსად, რაღად ემორჩილებით
წესებს: რომ.7,4.
21 ნუ მიეკარები, ნუ იგემებ, ნუ შეეხები,
22 ყველაფერს, რაც იხრწნება ხმარებისაგან, კაცთა მცნებე-
ბისა და მოძღვრების თანახმად? ეს.29,13. მათ.15,9.
23 ეს ყველაფერი მხოლოდ გარეგნულად ჰგავს სიბრძნეს

ცრუთაყვანებით, სიმდაბლით და სხეულის დათრგუნვით, მაგრამ
ყოველივე ეს არ არის გამიზნული ხორცის განცხრომის წინა-
აღმდეგ.

## თ ა ვ ი 3

### თქვენი სიცოცხლე დაფარულია ქრისტესთან ღმერთში

1 **ამგვარად**, თუ თქვენ აღდექით ქრისტესთან ერთად, ეძიეთ
მაღლა, სადაც ქრისტე ზის ღვთის მარჯვნივ. მარ.16,19. რომ.8,34.
2 ზეციერზე იფიქრეთ და არა მიწიერზე. ფილ.3,20.
3 ვინაიდან თქვენ მოკვდით და თქვენი სიცოცხლე დაფა-
რულია ქრისტესთან ღმერთში. რომ.8,24. გალ.2,20.
4 როცა გამოჩნდება ქრისტე, თქვენი სიცოცხლე, მაშინ
თქვენც გამოჩნდებით მასთან ერთად დიდებით. 1იოან.3,2. ფილ.3,21.

### განიშორეთ ძველი, შეიმოსეთ ახალი

5 მაშ, მოაკვდინეთ თქვენი მიწიერი ასოები: სიძვა, უწმი-
დურობა, ვნება, ბოროტი გულისთქმა და ანგარება, რაც კერ-
პთმსახურებაა. ეფეს.5,3.
6 რომელთა გამოც ღვთის რისხვა მოდის, 1კორ.6,9.
7 რომელთა შორისაც თქვენც დადიოდით, როცა მათ შორის
ცხოვრობდით.
8 ახლა კი განიშორეთ ყოველივე ეს: რისხვა, მძვინვარება,
ბოროტება, გმობა, თქვენი ბაგეების ბილწსიტყვაობა.
რომ.6,4. ეფეს.4,22. ებრ.12,1.
9 ნუ იცრუებთ ერთიმეორის მიმართ, რადგან შემოძარცული
გაქვთ ძველი ადამიანი მისი საქმეებითურთ. ლევ.19,11. ეფეს.4,25.
10 და შეიმოსეთ ახალი, რომელიც განახლებულია შემეცნებით
მისი შემოქმედის ხატისამებრ, დაბ.1,27;5,1;9,6. ეფეს.4,24.
11 სადაც არ არის არც ბერძენი, არც იუდეველი, არც წინა-
დაცვეთა, არც წინადაუცვეთლობა, არ არის ბარბაროსი, სკვითი,
მონა და თავისუფალი, არამედ ქრისტეა ყოველივე და ყოველი-
ვეში. გალ.6,15.
12 ამიტომ, როგორც ღვთის რჩეულებმა, წმიდებმა და
საყვარლებმა, შეიმოსეთ მოწყალება, სახიერება, თავმდაბლობა,
სიმშვიდე, სულგრძელობა. ეფეს.4,32.
13 შეიწყნარეთ ერთიმეორე და მიუტევეთ ერთმანეთს, თუ
ვინმესთან რაიმე სადავო აქვს ვინმეს. როგორც ქრისტემ
მოგიტევათ, ასევე თქვენც. მათ.6,14. რომ.13,8;15,1.
14 და ყოველივე ამას დაურთეთ სიყვარული, რაც სრულქმნი-
ლობის კავშირია.
15 ბატონობდეს თქვენს გულებში ღვთის მშვიდობა, რომ-
ლისკენაც მოწოდებულნი ხართ ერთ სხეულად და იყავით მად-
ლიერნი. ეფეს.4,3. ფილ.4,7.

### სიტყვა ქრისტესი უხვად დამკვიდრდეს თქვენში

16 უფლის სიტყვა უხვად დამკვიდრდეს თქვენში სრული
სიბრძნით. ასწავლეთ და შთააგონეთ ერთმანეთი ფსალმუნით,
სადიდებლით და სასულიერო საგალობლებით, და უგალობეთ
ღმერთს თქვენს გულებში მადლიერებით. ეფეს.5,19.
17 და ყოველივე, რასაც თქვენ აკეთებთ სიტყვით თუ საქმით,
ყოველივე გააკეთეთ უფალ იესოს სახელით და მის მიერ შეჰმად-
ლოდეთ მამა ღმერთს. ებრ.13,15.
18 ცოლებო, დაემორჩილეთ თქვენს ქმრებს, როგორც
უფალშია საკადრისი. ეფეს.5,22.
19 ქმრებო, გიყვარდეთ თქვენი ცოლები და ნუ იქნებით სას-
ტიკნი მათ მიმართ. 1პეტ.3,7.
20 შვილებო, დაემორჩილეთ თქვენს მშობლებს ყველაფერში,
ვინაიდან ასეა მოსაწონი უფლისათვის. ეფეს.6,1.
21 მამებო, ნუ გააღიზიანებთ თქვენს შვილებს, რათა თავი არ
მოაბეზროთ.
22 მონებო, ყველაფერში დაემორჩილეთ თქვენს ხორციელ
ბატონებს, არა მოჩვენებითი სამსახურით, როგორც კაცთმაა-
მებლებმა, არამედ გულწრფელად, როგორც ღვთისმოშიშებმა.
1პეტ.2,18. ეფეს.6,5. ტიტ.2,9.
23 ყოველივე, რასაც აკეთებთ, გააკეთეთ სულით. როგორც
ღვთისათვის და არა კაცთათვის.
24 იცოდეთ, რომ მემკვიდრეობას მიიღებთ უფლისაგან
საზღაურად, ვინაიდან უფალ ქრისტეს ემსახურებით.
25 ხოლო, ვინც უსამართლოდ მოიქცევა, იგი მიიღებს თავისი
უსამართლობისათვის. მასში არაა პირმოთნეობა. საქ.10,34. ეფეს.6,9.

## თ ა ვ ი 4

### ბეჯითი ლოცვაში, მადლიერებაში

1 **უფალნო**, მიაგეთ მონებს რაც სწორი და სამართლიანია,
იცოდეთ, რომ თქვენც გყავთ უფალი ზეცაში.
2 იბეჯითეთ ლოცვაში და ფხიზლად იყავით მასში მადლიერ-
ებით. ლუკ.18,1. ეფეს.6,18.
3 ილოცეთ ჩვენთვისაც, რომ ღმერთმა გაგვიღოს სიტყვის
კარი, რომ ვაუწყოთ ქრისტეს საიდუმლო, რომლისთვისაც
შებორკილი ვარ, 1კორ.16,9.
4 რათა გავაცხადო იგი, როგორც მმართებს, რომ ვაუწყო.
5 სიბრძნით მოიქეცით გარეშეთა მიმართ და მოივაჭრეთ
ჟამი. ეფეს.5,15.
6 თქვენი სიტყვა ყოველთვის მადლიანი იყოს, მარილით
შეზავებული, რათა იცოდეთ, ვის რა პასუხი გასცეთ. ეკლ.10,12.

## წერილები წაიკითხეთ ეკლესიებში

7 ჩემს შესახებ ყველაფერს გაცნობებთ ტვიქიკოსი,
საყვარელი ძმა, ერთგული მსახური და თანამშრომელი უფალში,
8 რომელიც იმისათვის გამოგიგზავნეთ, რომ შეიტყოთ ჩვენი
ამბავი და ნუგეში სცეს თქვენს გულებს
9 ონისიმესთან, ერთგულ და საყვარელ ძმასთან ერთად,
რომელიც თქვენიანია. ისინი გიამბობენ ყველა აქაურ ამბავს.
10 მოკითხვას გითვლით არისტარქოსი, ჩემთან ერთად ტყვედ
მყოფი, და მარკოზი, ბარნაბას დისწული, რომლის შესახებაც
მოგივიდათ უწყება: თუ მოვიდეს თქვენთან, მიიღეთო.
11 ასევე იესო, რომელსაც იუსტოსს ეძახიან, ორივე წინა-
დაცვეთილთაგანია. მხოლოდ ესენი იყვნენ ღვთის სასუფევლი-
სთვის თანამშრომელნი, მე რომ მანუგეშებდნენ.
12 მოკითხვას გითვლით თქვენიანი ეპაფრა, ქრისტე იესოს
მსახური, რომელიც მუდამ თქვენთვის იღწვის ლოცვებში, რათა
წარდგეთ მტკიცედ სრულნი და სავსენი ღვთის ყოველი ნებით.
13 მე ვამოწმებ მასზე, რომ დიდი მოშურნეა თქვენთვის,
აგრეთვე ლაოდიკელთათვის და იერაპოლელთათვის.
14 მოიკითხეთ საყვარელი მკურნალი ლუკა და დემა.
15 მოიკითხეთ ლაოდიკელი ძმები, ნუმფა და მისი საშინაო
ეკლესია.
16 როცა ამ წერილს წაიკითხავენ თქვენთან, ისე მოიქეცით,
რომ ლაოდიკიელთა ეკლესიაშიც წაიკითხონ, ხოლო რომელიც
ლაოდიკიელთათვისაა გაგზავნილი, თქვენც წაიკითხეთ.
17 ასე უთხარით არქიპოსს: ყურადღებით იყავი, რომ
შეასრულო მსახურება, რომელიც უფლისგან მიიღე-თქო.
18 მოკითხვა ჩემი, პავლეს ხელით. გახსოვდეთ ჩემი ბორკი-
ლები. მადლი თქვენთან. ამინ.



# პავლე მოციქულის პირველი წერილი თესალონიკელთა მიმართ

## თავი 1

1 **პავლე**, სილოვანე და ტიმოთე თესალონიკელთა ეკლესიას
მამა ღმერთში და უფალ იესო ქრისტეში: მადლი თქვენ და
მშვიდობა ჩვენი მამა ღმერთისა და უფალ იესო ქრისტესაგან.
საქ.16.1. გალ.1,3.

### მათი რწმენის დიდება გაისმა ყველგან

2 ვმადლობთ ღმერთს მარადის ყველა თქვენგანისათვის და
გიხსენიებთ ჩვენს ლოცვებში. ფილ.1,3. 2თეს.1,3.
3 განუწყვეტლივ ვიხსენებთ თქვენი რწმენის საქმეს და
სიყვარულის შრომას და ჩვენი უფლის იესო ქრისტესადმი,
ჩვენი ღვთისა და მამის წინაშე, თქვენს იმედიან მოთმინებას.
საქ.17.4.
4 ვიცით რა თქვენი რჩეულება, ღვთის საყვარელნო ძმანო.
5 რადგანაც ჩვენი სახარება თქვენდამი არ იყო მხოლოდ
სიტყვით, არამედ აგრეთვე ძალით, სულიწმიდით და სრული
დამაჯერებლობით, როგორც თქვენ თავადაც იცით, რანი ვიყა-
ვით თქვენ შორის თქვენთვის. რომ.15,19.
6 თქვენ გახდით ჩვენი და უფლის მიმბაძავნი, რადგან დიდ
გასაჭირში მიიღეთ სიტყვა, სულიწმიდის სიხარულით. ფილ.3,17

7 ისე რომ, გახდით ნიმუში ყველა მორწმუნისათვის მაკედო-
ნიასა და აქაიაში.
8 ვინაიდან თქვენგან გაისმა უფლის სიტყვა არა მარტო
მაკედონიასა და აქაიაში, არამედ ყოველ ადგილას მისწვდა
თქვენი რწმენა ღვთისადმი ისე, რომ აღარაფერი გვაქვს
სათქმელი.
9 რადგან თვითონ ჰყვებიან ჩვენზე, როგორი შემოსვლა
გვქონდა თქვენთან და როგორ შემობრუნდით კერპებისაგან
ღვთისკენ, რათა ემსახუროთ ცოცხალ და ჭეშმარიტ ღმერთს,
10 და ელოდოთ ზეციდან მის ძეს, რომელიც მკვდრეთით
აღადგინა, – იესოს, რომელიც მომავალი რისხვისაგან გვიხსნის
ჩვენ. ისე.13,14.

# თ ა ვ ი 2

## პავლე ახსენებს თავის საქციელს მათ შორის

1 **თქვენ** თავად იცით, ძმებო, რომ ჩვენი თქვენთან შემო-
სვლა არ იყო ამაო.
2 ოღონდ მანამდე ფილიპეში გატანჯულებმა და გალანძღულ-
ებმა, როგორც იცით, გავბედეთ ჩვენს ღმერთში, რომ თქვენ-
თვის გვექადაგა სახარება დიდი ბრძოლით. საქ.16,22.
3 ვინაიდან ჩვენს შეგონებაში არ არის არც ცდუნება, არც
უწმიდურება და არც ცბიერება. 2კორ.2,17.
4 არამედ, როგორც ღვთისგან გამოვიცადეთ, რომ ჩვენთვის
მოენდო სახარება, ისე ვლაპარაკობთ, და ვაამებთ არა ადამია-
ნებს, არამედ ღმერთს, რომელიც სცდის ჩვენს გულებს. იერ.17,10.
5 რადგან არასოდეს გვილაპარაკია მოსაფერებელი სიტყვე-
ბით, როგორც იცით, არა ანგარების მიზნით. ღმერთია მოწამე.
6 არც ვეძიებთ კაცთაგან დიდებას – არც თქვენგან, არც
სხვებისგან.
7 თუმცა კი შეგვეძლო მძიმე ტვირთად დაგწოლოდით,
როგორც ქრისტეს მოციქულები, მაგრამ მშვიდად ვიქცეოდით
თქვენს შორის, როგორც მეძუძური, თავის ბალღებს რომ შეფო-
ფინებს. 2ტიმ.2,24.
8 ასევე ჩვენც, თქვენდამი გულმხურვალეთ გვსურდა მოგვეცა
თქვენთვის არა მარტო ღვთის სახარება, არამედ ჩვენი სულიც,
იმიტომ რომ საყვარელნი გახდით ჩვენთვის.
9 ხომ გახსოვთ, ძმებო, ჩვენი შრომა და ჯაფა: დღედაღამ
ვშრომობდით, რათა არავის დავწოლოდით ტვირთად, და ისე
ვქადაგებდით თქვენს შორის სახარებას. საქ.18,3. 1კორ.4,12. 2თეს.3,8.
10 თქვენ მოწმენი ხართ და ღმერთიც, თუ რა წმიდად, სამა-
რთლიანად და უმწიკვლოდ ვიქცეოდით თქვენს მიმართ,
მორწმუნენო.

11 რადგან, თქვენ იცით, როგორც მამა შვილებს, ისე შევა-
გონებდით თითოეულ თქვენგანს.
12 განუგეშებდით და გარწმუნებდით, რომ გევლოთ ღვთის
ღირსად, ვინც მოგიწოდებთ თავისი სასუფევლისა და
დიდებისაკენ. ეფეს.4,1. ფილ.1,27. კოლ.1,10.

## მადლობა ღმერთს, რომ მიიღეს ღვთის სიტყვა დევნის დროსაც კი

13 ამისათვის ჩვენც განუწყვეტლივ ვმადლობთ ღმერთს, რომ
თქვენ, როცა მიიღეთ ჩვენგან მოსმენილი ღვთის სიტყვა,
მიიღეთ იგი არა როგორც კაცთა სიტყვა, არამედ როგორც
ღვთის სიტყვა, როგორც სინამდვილეშია, რომელიც მოქმედებს
კიდეც თქვენში, მორწმუნენო.
14 რადგან თქვენ, ძმებო, გახდით იუდეაში მყოფი ღვთის
ეკლესიების მიმბაძველნი ქრისტე იესოში, ვინაიდან თქვენც
იგემეთ ტანჯვა თქვენი თვისტომებისგან, ისევე როგორც მათ –
იუდეველთაგან. ებრ.10,4.
15 რომელთაც უფალი იესოც მოკლეს და მისი წინასწარმე-
ტყველნიც და ჩვენც გამოგვრეკეს, ღმერთს არ აამებენ და
ყველა ადამიანს ეწინააღმდეგებიან, მათ.23,34.
16 გვაბრკოლებენ წარმართებთან ლაპარაკში, რომ არ ვიხსნათ
ისინი, რითაც მუდამავსებენ თავიანთ ცოდვებს, მაგრამ მოე-
წევათ რისხვა საბოლოოდ.

## ჩვენი დიდება და სიხარული ხართ

17 ჩვენ კი, ძმებო, მცირე ხნით რომ დაგშორდით სახით და
არა გულით, მით უფრო მეტი წადილით ვესწრაფოდით თქვენი
პირის ხილვას.
18 ამისათვის გვინდოდა, განსაკუთრებით კი მე, პავლეს,
ერთი-ორჯერ თქვენთან მოსვლა, მაგრამ სატანა გვაბრკოლებდა.
19 რადგან რა არის ჩვენი იმედი, ან ჩვენი სიხარული, ან
ჩვენი კვეხნის გვირგვინი? თუ არა თქვენ, ჩვენი უფლის იესო
ქრისტეს წინაშე მისი მოსვლისას? 2კორ.1,14.
20 ვინაიდან თქვენა ხართ ჩვენი დიდება და სიხარული.
ფილ.4,1.

## თ ა ვ ი 3

## ტიმოთეს მოაქვს სასიხარულო ცნობა

1 **ამიტომ**, რაკი მეტის მოთმენა ველარ შევძელით, მოვი-
სურვეთ ათენში მარტოდ დარჩენა

2 და გამოვგზავნეთ ტიმოთე, ჩვენი ძმა და ღვთის მსახური,
ჩვენი თანამშრომელი ქრისტეს სახარებაში, რათა გაგვემტკი-
ცებინეთ და გვენუგეშებინეთ თქვენს რწმენაში, საქ.16,1.
3 რათა არავინ შემდრკალიყო ამ გასაჭირში, ვინაიდან, თვი-
თონ იცით, რომ ჩვენ საამისოდ ვართ დადგენილნი. 2ტიმ.3,12.
4 ვინაიდან მაშინაც, როცა თქვენთან ვიმყოფებოდით, წინა-
სწარ გეუბნებოდით, ჭირი მოგველის-მეთქი, რაც ახლა კიდეც
და თავადაც მოგეხსენებათ.
5 ამიტომ ვეღარც მე შევძელი მეტის მოთმენა და გამო-
ვგზავნე თქვენი რწმენის ამბის შესატყობად, ვაითუ განგცადათ
მაცდურმა და ჩვენი შრომა ფუჭი გამოდგა.
6 ახლა კი, როცა ტიმოთე თქვენგან დაგვიბრუნდა და გვა-
ხარა თქვენი რწმენისა და სიყვარულის ამბავი, რომ თქვენ
ყოველთვის კეთილად გახსოვართ და გსურთ ჩვენი ხილვა, ისევე
როგორც ჩვენ – თქვენი,
7 მაშინ თქვენით ვინუგეშეთ თავი, ძმებო, ყველა ჩვენს უბე-
დურებასა თუ გასაჭირში, თქვენი რწმენის მეშვეობით.
8 რადგან ახლა ვცხოვრობთ, რაკილა მტკიცედ დგახართ
უფალში.

### პავლეს ლოცვა, რომ განამტკიცოს მათი გულები

9 როგორი მადლობა შეგვიძლია შევწიროთ ღმერთს თქვენი
გულისათვის ყველა იმ სიხარულის გამო, რომლითაც ვხარობთ
თქვენით ჩვენი ღვთის წინაშე?
10 დღედაღამ მხურვალედ ვლოცულობთ, რათა ვიხილოთ
თქვენი სახე და შევავსოთ თქვენი რწმენის ნაკლულება. რომ.1,10.
11 თვით ჩვენმა ღმერთმა და მამამ და ჩვენმა უფალმა იესომ
წარმართოს ჩვენი გზა თქვენსკენ.
12 უფალმა გაგიზარდოთ და გიმატოთ სიყვარული ერთი-
მეორისა და ყველას მიმართ, როგორც ჩვენა ვართ თქვენდამი,
13 რათა განმტკიცდეს თქვენი გული უბიწოდ სიწმიდეში
ჩვენი ღვთის და მამის წინაშე, როცა მოვა ჩვენი უფალი იესო
ქრისტე ყველა თავის წმიდასთან ერთად.
1კორ.1,8. ფილ.1,10. 1თეს.5,23.

## თ ა ვ ი 4

### ღვთის ნებაა თქვენი სიწმიდე

1 **კიდევ** გთხოვთ, ძმებო, და შეგაგონებთ უფალ იესოში,
რაკი ჩვენგან ისწავლეთ, თუ როგორ უნდა მოიქცეთ, რომ
აამოთ ღმერთს, უფრო და უფრო. ფილ.1,27.
2 რადგან იცით, როგორი მცნებანი მოგეცით თქვენ უფალ
იესოსგან,

3 ვინაიდან ღვთის ნებაა თქვენი განწმედა, რათა განერიდოთ
სიძვას, რომ.6,22;12,2.
4 რათა ყოველმა თქვენგანმა იცოდეს თავისი ჭურჭლის
შენახვა სიწმიდით და პატივით, 1კორ.6,18.
5 და არა გარყვნილების ავხორცობით, წარმართების მსგა-
ვსად, რომლებიც არ იცნობენ ღმერთს.
6 რათა არავინ გადავიდეს ზღვარს და არ მოატყუოს თავისი
ძმა საქმეში, ვინაიდან შურისმგებელია უფალი ყოველივე იმის
გამო, როგორც ადრეც გითხარით და დაგიმოწმეთ. 1ტიმ.6,10.
7 ვინაიდან ღმერთმა მოგვიწოდა ჩვენ არა უწმიდურობი-
საკენ, არამედ სიწმიდისაკენ. 1კორ.1,2. ეფეს.1,4.
8 ამიტომ ურჩი ეურჩება არა ადამიანს, არამედ ღმერთს,
რომელიც გაძლევთ თქვენ თავის სულიწმიდას. ლუკ.10,16. 1კორ.2,10.

## ძმათა სიყვარულზე, მუშაობაზე

9 ხოლო ძმათმოყვარეობაზე საჭირო არ არის თქვენთვის
მოწერა, თქვენ ღვთივგანსწავლულნი ხართ ერთიმეორის სიყვა-
რულში. იოან.13,34;15,12. 1იოან.3,11.
10 რადგან ასევე იქცევით ყველა ძმის მიმართ მთელ მაკედო-
ნიაში. მაგრამ შეგაგონებთ, ძმანო, უფრო და უფრო
11 და გულმდგინედ ეცადოთ იყოთ წყნარი, აკეთოთ თქვენი
საქმე საკუთარი ხელებით, როგორც ჩვენ გამცნეთ.
ეფეს.4,28. 2თეს.3,10.
12 რათა ღირსეულად მოიქცეთ გარეშეებთან და არაფერი
გაგიჭირდეთ. რომ.13,13.

## მკვდრეთით აღდგომა უფლის მოსვლისას

13 გვსურს იცოდეთ, ძმებო, სიმართლე განსვენებულთა
შესახებ, რათა არ ინაღვლოთ სხვებივით, რომელთაც იმედი არ
გააჩნიათ.
14 ვინაიდან თუ გვწამს, რომ იესო მოკვდა და აღდგა, მაშინ
ღმერთი იესოში განსვენებულებსაც მოიყვანს მასთან ერთად.
1კორ.15,20.
15 რადგან ამას გეუბნებით თქვენ უფლის სიტყვით, რომ
ჩვენ, ვინც დავრჩით უფლის მოსვლამდე, ვერ დავასწრებთ
განსვენებულებს. 1კორ.15,51.
16 ვინაიდან თვითონ უფალი გადმოვა ციდან ბრძანების
სიტყვით, მთავარანგელოზის ხმაზე და ღვთის საყვირზე და ჯერ
ქრისტეში მკვდარნი აღდგებიან. მათ.24,31. 2თეს.1,7.
17 შემდეგ კი ჩვენ, ცოცხლად დარჩენილები, მათთან ერთად
ვიქნებით ზეატაცებულნი ღრუბლებში, რათა ჰაერში შევეგებოთ
უფალს და ამგვარად უფალთან ვიქნებით სამარადისოდ.
იოან.14,3;17,24.
18 ამიტომ ანუგეშეთ ერთმანეთი ამ სიტყვებით.

# თ ა ვ ი 5

## უფლის მოსვლის დღის შესახებ

1 დროზე და ვადებზე საჭირო არ არის რამე მოგწეროთ,
ძმებო, საქ.1,7.
2 რადგან თქვენ თვითონაც ზუსტად იცით, რომ უფლის დღე
ღამით ქურდივით მოვა. მათ.24,43. 2პეტ.3,10. გამოცხ.3,3;16,15.
3 ვინაიდან, როცა იტყვიან: მშვიდობა და უსაფრთხოებაო,
მაშინ მოულოდნელად დაატყდებათ თავს განადგურება, როგორც
ფეხმძიმეს მშობიარობის ტკივილები, და ვერ დააღწევენ თავს.
ლუკ.21,35.
4 მაგრამ, თქვენ, ძმებო, ბნელში არ იმყოფებით, რომ დღე
ქურდივით წამოგეწიოთ.
5 ვინაიდან თქვენ ყველანი ნათლის შვილები ხართ და დღის
შვილები. არც ღამისანი ვართ ჩვენ და არც ბნელისანი. რომ.13,12.
6 ამიტომ ნუ დავიძინებთ, როგორც სხვები, არამედ გვეღვი-
ძოს და ვიფხიზლოთ. მათ.24,42.
7 ვინაიდან მძინარეებს ღამღამობით სძინავთ და ლოთები
ღამით თვრებიან.
8 მაგრამ ჩვენ, რაკი დღის შვილები ვართ, ვიფხიზლოთ და
შევიმოსოთ რწმენისა და სიყვარულის აბჯრით და ხსნის იმედის
მუზარადით. ეს.59,17. ეფეს.6,14.
9 რადგან ღმერთმა დაგვადგინა არა შესარისხად, არამედ
ხსნის მისაღებად ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მეშვეობით,
2თეს.2,14.
10 რომელიც ჩვენთვის მოკვდა, რათა ჩვენ, ვფიხზლობთ თუ
გვძინავს, მასთან ერთად ვიცოცხლოთ. რომ.14,9.
11 ამიტომ შეაგონეთ ერთმანეთს და აღაშენეთ ერთმანეთი,
როგორც იქცევით კიდეც.

## მშრომელებს პატივისცემა. ეძებეთ კეთილი, იხარეთ

12 გთხოვთ, ძმებო, სცანით თქვენს შორის მშრომელნი და
თქვენი წინამძღოლნი უფალში და თქვენი დამრიგებელნი.
13 უაღრესი სიყვარული გამოიჩინეთ მათდამი, მათი საქმის
გამო. იყავით მშვიდობით ერთმანეთში.
14 და აჰა, შეგაგონებთ თქვენ, ძმანო, დაარიგეთ უწესონი,
ანუგეშეთ სულმოკლენი, მხარი დაუჭირეთ უძლურთ და სულგრ-
ძელნი იყავით ყველას მიმართ. გალ.6,2.
15 თვალი გეჭიროთ, არავინ მიაგოს ერთმანეთს ბოროტის წილ
ბოროტი. არამედ მუდამ ცდილობდეთ სიკეთე უყოთ ერთმანეთს
და ყველას. იგ.17,13. მათ.5,39. 1პეტ.3,9. რომ.12,17.
16 მუდამ ხარობდეთ.
17 ილოცეთ განუწყვეტლივ. ლუკ.18,1. კოლ.4,2.

18 მადლიერნი იყავით ყველაფრისათვის, ვინაიდან ეს არის
თქვენს მიმართ ღვთის ნება ქრისტე იესოში.
19 სულს ნუ ჩააქრობთ.
20 წინასწარმეტყველებას ნუ გააბიაბრუებთ. 1კორ.14,1.
21 ყველაფერი გამოსცადეთ, კეთილს ჩაეჭიდეთ. 1იოან.4,1.
22 ერიდეთ ყოველგვარ ბოროტებას.
23 თავად მშვიდობის ღმერთმა წმიდა გყოთ სრულად და
მთლიანად: სული, სამშვინველი და სხეული დაცულ იქნეს
უბიწოდ ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მოსვლისათვის. 1თეს.3,13.
24 სარწმუნოა თქვენი მხმობელი, რომელიც აღასრულებს
კიდეც. 1კორ.1,9.
25 ძმებო, ილოცეთ ჩვენთვის. კოლ.4,3.
26 მოიკითხეთ ყველა ძმა წმიდა ამბორით.
27 გაფიცებთ უფალს, წაუკითხეთ ეს წერილი ყველა ძმას.
28 ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მადლი თქვენთან. ამინ.



# პავლე მოციქულის მეორე წერილი თესალონიკელთა მიმართ

## თავი 1

### მადლიერება

1 **პავლე**, სილოვანე და ტიმოთე თესალონიკელთა ეკლესიას
ჩვენს მამა ღმერთში და უფალ იესო ქრისტეში:
2 მადლი თქვენ და მშვიდობა ჩვენი მამა ღმერთისა და
უფალ იესო ქრისტესაგან.
3 ვალდებულნი ვართ, ვმადლობდეთ ღმერთს თქვენთვის,
ძმებო, როგორც შეჰფერის, რადგან უაღრესად იზრდება თქვენი
რწმენა და მრავლდება ყოველი თქვენგანის სიყვარული ერთმა-
ნეთის მიმართ. 1თეს.1,2.
4 ისე რომ, თავადაც ვიკვეხნით თქვენით ღვთის ეკლესიებში,
თქვენი მოთმინებით და რწმენით ყოველ დევნასა და გასაჭირში,
რასაც იტანთ.

### შეჭირვება შემაჭირვებლებს უფლის მოსვლისას

5 ეს არის ღვთის სამართლიანი სამსჯავროს ნიშანი, რომ
ღირსნი იქნებით ღვთის სასუფევლისა, რომლისთვისაც იტანჯეთ
კიდეც. რომ.8,17.
6 რადგან სამართლიანია ღვთის წინაშე, რომ ჭირი მიეგოს
თქვენს შემაჭირვებლებს, რომ.2,8.
7 თქვენ კი, შეჭირვებულებმა, განსვენება ჩვენთან ერთად,

როდესაც უფალი იესო გამოცხადდება ციდან, თავისი ძალის
ანგელოზებითურთ,
8 რომელიც ცეცხლის ალით იძიებს შურს მათზე, ვინც არ
შეიცნო ღმერთი და არ ემორჩილება უფალ იესოს სახარებას,
ებრ.12,29.
9 ვინც სასჯელად მიიზღავს მარადიულ დაღუპვას უფლის
პირისაგან და მისი სიძლიერის დიდებისგან.
10 როცა ის მოვა, იმ დღეს, რათა განდიდდეს თავის წმიდებს
შორის და მიეგოს პატივი ყველა მორწმუნეს შორის, რადგან
იწამეთ ჩვენი მოწმობა თქვენს მიმართ.
11 ამიტომ ვლოცულობ მუდამ თქვენთვის, რომ ჩვენმა
ღმერთმა გაგხადოთ მოწოდების ღირსნი და ძალით სრულყოს
ყოველგვარი სასიკეთო სათნოება და რწმენის საქმე.
12 რათა იდიდოს ჩვენი უფლის იესოს სახელმა თქვენში და
თქვენ კი – მასში, ჩვენი ღვთისა და უფლის იესო ქრისტეს
მადლით.

## თ ა ვ ი 2

### რა აკავებს უფლის მოსვლას

1 **აჰა**, გთხოვთ, ძმებო, ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მოსვ-
ლისა და მასთან ჩვენი შეკრების გამო,
2 რათა მალე არ შეიძრას თქვენი გონება და არ შეშფოთდეთ
არც სულით, არც სიტყვით და არც ვითომდაც ჩვენგან გამო-
გზავნილი წერილით, თითქოს უკვე დადგაო უფლის დღე.
3 არანაირად არ გაცდუნოთ ვინმემ, ვინაიდან ის დღე არ
დადგება, სანამ ჯერ განდგომილება არ მოვა და არ გამოჩნდება
ურჯულოების კაცი, ძე დაღუპვისა,
მათ.24,4. მარ.13,5. ლუკ.21,8. ეფეს.5,6.
4 წინააღმდგომი და აღზევებული ყველაფერზე მაღლა, რაც
კი რამ სახელდებულია ღმერთად და სამსახურებლად. ისე რომ,
ღვთის ტაძარშიც კი დაჯდება იგი, როგორც ღმერთი და თავს
ღმერთად გამოაცხადებს. დან.11,36. გამოცხ.13,1.
5 განა არ გახსოვთ, რომ ჯერ კიდევ თქვენთან ყოფნისას
გეუბნებოდით ამას?
6 ახლა იცით, რა აკავებს მას, რომ გამოცხადდეს თავის
დროზე.
7 ვინაიდან ურჯულოების საიდუმლო უკვე მოქმედებს,
ოღონდ ახლა არის შემკავებელი, სანამ შუაგულიდან არ იქნება
გაყვანილი. საქ.20.29.
8 მაშინ გამოჩნდება ურჯულო, რომელსაც უფალი იესო გაა-
ნადგურებს თავის ბაგეთა სულით და განაქარვებს თავისი მოსვ-
ლის გამოცხადებით, ეს.11,4. 1იოან.2,18. გამოცხ.19,15.

9 მას, რომელიც მოვა სატანის მოქმედებით, ყოველგვარი
ყალბი ძალით, ნიშნებითა და სასწაულებით,
10 და უსამართლობის ყველა საცდურით დაღუპულთათვის,
იმის გამო, რომ მათ არ შეიწყნარეს ჭეშმარიტების სიყვარული
თავის სახსნელად.
11 ამისათვის გაუგზავნის მათ ღმერთი მცდარ ქმედებას,
რათა იწამონ სიცრუე, 3მფ.22,22. მათ.24,24.
12 რათა დაისაჯოს ყველა, ვინც ჭეშმარიტება არ იწამა და
მოიწონა უსამართლობა.

### გეპყრათ ჩვენი გადმოცემები სიტყვით თუ წერილებით

13 ხოლო ჩვენ ყოველ ჟამს უნდა ვუმადლოდეთ ღმერთს
თქვენი გულისათვის, უფლის მიერ საყვარელო ძმებო, რომ
ღმერთმა დასაბამიდან ამოგირჩიათ თქვენ დასახსნელად, სულის
განწმედით და ჭეშმარიტების რწმენით,
14 რისთვისაც მოგიწოდათ ჩვენი სახარებით, ჩვენი უფლის
იესო ქრისტეს დიდების მისაღწევად.
15 მაშ ასე, ძმებო, მტკიცედ იდექით და გეპყრათ გადმოცე-
მები, რომლებიც გისწავლიათ ჩვენი სიტყვით თუ წერილით.
16 ხოლო თავად ჩვენმა უფალმა იესო ქრისტემ და ჩვენმა
ღმერთმა და მამამ, რომელმაც შეგვიყვარა და მოგვმადლა მარა-
დიული ნუგეში და კეთილი იმედი,
17 ანუგეშოს თქვენი გულები და განგამტკიცოთ ყოველ
კეთილ საქმესა და სიტყვაში.

## თ ა ვ ი 3

### თხოვნა ლოცვაზე

1 **აბა**, ძმებო, ილოცეთ ჩვენთვის, რათა უფლის სიტყვა გავრ-
ცელდეს და განდიდდეს, როგორც თქვენს შორის, ეფეს.6,19.
2 რათა განვერიდოთ უწესო და ბოროტ ადამიანებს, ვინაი-
დან ყველაში როდია რწმენა.
3 მაგრამ სარწმუნოა უფალი, რომელიც განგამტკიცებთ
თქვენ და დაგიცავთ ბოროტისაგან. იოან.17,15.
4 ჩვენ კი გვჯერა თქვენს გამო უფალში, რომ ასრულებთ და
კვლავაც შეასრულებთ, რასაც გამცნებთ.
5 უფალმა წარმართოს თქვენი გულები ღვთის სიყვარულში
და ქრისტეს მოთმინებაში.

### მოერიდონ უწესოებს

6 ჩვენ კი გამცნებთ, ძმებო, ჩვენი უფლის იესო ქრისტეს
სახელით, რომ ჩამოშორდეთ ყოველ ძმას, რომელიც უწესოდ
იქცევა და არა იმ გადმოცემისამებრ, ჩვენგან რომ მიიღეთ.

7 რადგან თქვენ თვითონ იცით, როგორ უნდა გვბაძავდეთ
ჩვენ, ვინაიდან უწესონი არ ვყოფილვართ თქვენ შორის.
1კორ.11,1. 1თეს.4,12.
8 მუქთად არავისი პური არ გვიჭამია, არამედ დღედაღამ
შრომა-გარჯაში ვიყავით, რომ რომელიმე თქვენგანს ტვირთად
არ დავწოლოდით. საქ.4,34. 1კორ.4,12. 1თეს.2,9.
9 არა იმიტომ, რომ ძალაუფლება არ გაგვაჩნია, არამედ რათა
ჩვენი თავი მისაბაძ ნიმუშად მოგვეცა. 1კორ.4,16.
10 ვინაიდან, როცა თქვენთან ვიმყოფებოდით, ამას გამცნე-
ბდით: „ვისაც შრომა არ სურს, ის ნურარც ჭამს," დაბ.3,19.
11 რადგან გვესმის, რომ ზოგიერთი თქვენ შორის უწესოდ
იქცევა, არაფერს აკეთებს, არამედ ფუჭად ფაციფუცობს.
12 ასეთებს ვამცნებთ და შევაგონებთ ჩვენს უფალ იესო
ქრისტეში, რათა მათ წყნარი შრომით ჭამონ პური.

## არ შეწყვიტოთ კეთილის კეთება

13 თქვენ კი, ძმებო, ნუ მოიწყენთ კეთილი საქმეების კეთე-
ბას. გალ.6,9.
14 ხოლო თუ ვინმე არ შეისმენს ჩვენს სიტყვას ამ წერილით,
შენიშნული გყავდეთ იგი და ნუ გექნებათ მასთან ურთიერთობა,
რათა შერცხვეს. მათ.18,17.
15 ოღონდ მტრად ნუ მიიჩნევთ, არამედ ძმასავით დაარიგეთ.
16 თავად მშვიდობის უფალმა მოგცეთ თქვენ მშვიდობა
ყოველთვის და ყველგან. უფალი იყოს ყველა თქვენგანთან.
ფილ.4,9. 1თეს.5,23.
17 მოკითხვა ჩემი, პავლეს ხელით, რაც ნიშანია ყოველ ჩემს
წერილში. მე ასე ვწერ.
18 ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მადლი ყველასთან თქვენთან.
ამინ.



# პავლე მოციქულის პირველი წერილი ტიმოთეს მიმართ

## თავი 1

1 **პავლე**, ქრისტე იესოს მოციქული, ღვთის, ჩვენი მაცხოვ-
რის და ჩვენი იმედის, იესო ქრისტეს ბრძანებით. კოლ.1,27.
2 ტიმოთეს, ჭეშმარიტ შვილს რწმენაში: მადლი, წყალობა
და მშვიდობა მამა ღმერთისა და ჩვენი უფლის ქრისტე იესო-
საგან. საქ.16,1. გამოცხ.1,4.

### ამცნე ზოგიერთებს, რომ არ ასწავლონ სხვა რამ

3 როცა მაკედონიაში მივდიოდი, გთხოვდი დარჩენილიყავი
ეფესოში და გემცნო ზოგიერთებისათვის, რომ არ ასწავლონ
განსხვავებული რამ.
4 და არ შეაჩერონ ყურადღება ზღაპრებზე და დაუსრუ-
ლებელ საგვარტომო ნუსხებზე, რომლებიც დავას უფრო იწვევენ,
ვიდრე ღვთიურ განგებულებას რწმენაში. 1ტიმ.4,7. ტიტ.1,14.
5 ხოლო მცნების მიზანია წმიდა გულით, კეთილი სინდისითა
და უპირფერო რწმენით სიყვარული, რომ.13,8.
6 რასაც ზოგიერთები ასცდნენ და გადაუხვიეს ამაო ლაყბო-
ბისაკენ.
7 რადგან სურთ რჯულის მასწავლებლები იყვნენ, არ კი
გაეგებათ, რას ლაპარაკობენ და რას ამტკიცებენ.
8 ხოლო ჩვენ ვიცით, რომ რჯული მაშინ არის კეთილი, თუ
ვინმე ჯეროვნად იყენებს მას. რომ.7,12.

9 ცნობილია, რომ რჯული დადგენილია არა მართალთათვის,
არამედ ურჯულოთა და ურჩთა, უღვთოთა და ცოდვილთა,
გარყვნილთა და ბილწთა, დედ-მამის მკვლელთა და კაცისმკვ-
ლელთათვის, გალ.5,23.
10 მეძავთა და მამათმავალთა, კაცის-მპარავთა და ცრუთა,
ფიცის გამტეხთა და ყველა სხვათათვის, რაც საღი მოძღვრების
საწინააღმდეგოა,
11 კურთხეული ღვთის დიდებული სახარების თანახმად, რომე-
ლიც მე მაქვს მონდობილი. 1თეს.2,4.

## ქრისტეს მოსვლა ცოდვილთა გადასარჩენად

12 ვემადლიერები მას, ვინც ძალა მომცა – ჩვენს უფალს
ქრისტე იესოს, რომელმაც სარწმუნოდ მიმიჩნია და განმაწესა
მსახურებად. საქ.9,15.
13 მე, რომელიც უწინ მგმობელი, მდევნელი და შეურაცხმყო-
ფელი ვიყავი, მაგრამ შეწყალებულ ვიქენი, ვინაიდან უმეცრე-
ბით ვაკეთებდი ურწმუნოებაში. გალ.1,13.
14 მაგრამ უფრო მეტად გაუხვდა ჩვენი უფლის მადლი
რწმენით და სიყვარულით ქრისტე იესოში. 1კორ.15,10.
15 სარწმუნოა და სრულიად მიღების ღირსია სიტყვა, რომ
ქრისტე იესო მოვიდა წუთისოფელში ცოდვილთა სახსნელად,
რომელთა შორის პირველი მე ვარ. მათ.9,13. მარ.2,17. ლუკ.5,32.
16 სწორედ იმიტომ ვიქენი შეწყალებული, რომ იესო ქრისტეს
ჩემში პირველად ეჩვენებინა მთელი სულგრძელობა მათდა სანი-
მუშოდ, რომლებიც ირწმუნებენ მას საუკუნო სიცოცხლისათვის.
17 ხოლო საუკუნეთა მეფეს, უხრწნელ, უხილავ, ერთადერთ
ღმერთს – მას დიდება და პატივი უკუნითი უკუნისამდე. ამინ.
დან.7,14.

## ტიმოთემ დაიცვას რწმენა და წინაღუდგეს ღვთის მგმობელთ

18 ამ მცნებას შენ განდობ, შვილო ტიმოთე, შენზედ მოვლე-
ნილი უწინდელი წინასწარმეტყველების თანახმად, რათა იომო,
როგორც კეთილმა მეომარმა, 1ტიმ.6,13.
19 გქონდეს რწმენა და კეთილი სინდისი, რომელიც უარყვეს
ზოგიერთებმა, და დაიმსხვრა მათი რწმენის ხომალდი. 1ტიმ.3,9.
20 მათგან არიან ჰიმენევსი და ალექსანდრე, რომლებიც
სატანას გადავეცი, რათა ისწავლონ, რომ აღარ დაგმონ. 1კორ.5,5.

# თ ა ვ ი 2

## ილოცეთ ყოველთათვის, განსაკუთრებით მმართველებისთვის

1 **ამრიგად**, უწინარეს ყოვლისა, შეგაგონებთ ჰყოთ ვედრე-
ბანი, ლოცვანი, შუამდგომლობანი და მადლიერებანი ყველა
ადამიანისათვის,

2 მეფეებისა და ყველა მბრძანებლისათვის, რათა მშვიდად და
წყნარად ვიცხოვროთ სრული ღვთისმოსაობით და პატიოსნებით,
იერ.29,7.
3 ვინაიდან ეს კეთილი და სათნოა ჩვენი მაცხოვარი ღვთი-
სათვის,
4 რომელსაც ნებავს, რომ ყველა ადამიანი გადარჩეს და მია-
ღწიოს ჭეშმარიტების შემეცნებას. ეზკ.18,32;33,11. 2პეტ.3,9.
5 ვინაიდან ერთია ღმერთი და ერთია ღმერთსა და კაცთა
შორის შუამავალი – კაცი ქრისტე იესო,
6 რომელმაც თავი გასწირა ყველას გამოსახსნელად, რისი
მოწმობაც იყო თავის დროზე, მათ.20,28. გალ.4,4.
7 რომლისთვის მე დადგენილი ვარ მქადაგებლად და მოცი-
ქულად – ჭეშმარიტებას ვლაპარაკობ ქრისტეში და არ ვცრუობ,
– წარმართთა მასწავლებლად რწმენასა და ჭეშმარიტებაში.
საქ.22,21. 2ტიმ.1,11.
8 ამიტომ ჩემი სურვილია, რომ ყველგან ლოცულობდნენ
კაცები და აღაპყრობდნენ წმიდა ხელებს რისხვისა და ეჭვის
გარეშე. მათ.6,14. იაკ.1,6.

### დედაკაცთა ჩაცმულობისა და მათი ყოფაქცევის შესახებ

9 ასევე დედაკაცებიც წესიერი სამოსლით, მორცხვობით და
კდემამოსილებით შეიმკონ, არა თმის დაწვნით და ოქროთი, ან
მარგალიტებით, ან ძვირფასი ტანსაცმლით, 1პეტ.3,3.
10 არამედ კეთილი საქმეებით, როგორც შეჰფერით დედაკა-
ცებს, რომლებმაც ღვთისმოსაობა ირჩიეს.
11 დედაკაცი უნდა სწავლობდეს მდუმარებაში ყოველგვარი
მორჩილებით. დაბ.3,16.
12 დედაკაცს არ ვაძლევ სწავლების ნებას, არც ქმარზე ბატო-
ნობისას, არამედ იყოს მდუმარედ. 1კორ.14,34.
13 ვინაიდან პირველად ადამი შეიქმნა და მერე ევა. დაბ.1,27.
14 ადამი კი არ შემცდარა, არამედ დედაკაცი შეცდა და
დანაშაული ჩაიდინა. დაბ.3,6.
15 თუმცაღა გადარჩება შვილების შობით, თუ იდგება რწმე-
ნაში, სიყვარულში და სიწმიდეში კდემამოსილებით.

## თ ა ვ ი 3

### პირობები ეპისკოპოსობისა

1 **სარწმუნოა** სიტყვა: თუ ვინმეს ეპისკოპოსობა სურს,
კეთილი საქმე ნდომია. საქ.20,28.
2 ხოლო ეპისკოპოსი უნდა იყოს უმწიკვლო, ერთი ცოლის
ქმარი, ზომიერი, აზრიანი, წესიერი, სტუმართმოყვარე,
დამმოძღვრავი, ტიტ.1,7.

3 არა ლოთი, არა მოჩხუბარი, არამედ შემწყნარე, უშარო,
და ვერცხლის უყვარული, ლევ.10,9. 1პეტ.5,2.
4 თავისი სახლის კარგი განმგებელი, რომელსაც შვილები
მორჩილებაში ჰყავს ყოველგვარი ღირსებით.
5 ვინაიდან: თუ ვინმემ საკუთარი სახლის განმგებლობა არ
იცის, როგორ იზრუნებს ღვთის ეკლესიაზე.
6 ნურც ახალმოქცეული იქნება, რათა არ გაკადნიერდეს და
ეშმაკის სამსჯავროში არ აღმოჩნდეს.
7 ასევე კარგი მოწმობა უნდა ჰქონდეს გარეშეებისაგან,
რათა სირცხვილსა და ეშმაკის მახეში არ გაებას.

## პირობები დიაკვნობისა

8 დიაკვნებიც პატიოსნები უნდა იყვნენ, არა ორპირნი,
ღვინოს ნაკლებად მიძალებულნი, არა ანგარნი,
9 რათა წმიდა სინდისით ინახავდნენ რწმენის საიდუმ-
ლოებას. 1ტიმ.1,19.
10 ესენიც წინასწარ უნდა გამოიცადონ და შემდეგ, თუ უბი-
წონი იქნებიან, იმსახურონ.
11 ასევე მათი ცოლებიც უნდა იყვნენ პატიოსნები, არა მაბე-
ზღარნი, კდემამოსილნი და ყველაფერში ერთგულნი.
12 დიაკვანიც ერთი ცოლის ქმარი იყოს, შვილებისა და
თავისი სახლის კარგი განმგებელი.
13 ვინაიდან კეთილად მომსახურენი თავიანთთვის იმზადებენ
კეთილ პატივს და დიდ სიმტკიცეს ქრისტე იესოს რწმენაში.

## როგორ მოიქცეს ღვთის სახლში

14 ამას გწერ შენ და ვიმედოვნებ მალე მოვიდე შენთან.
15 მაგრამ თუ დავიგვიანებ, იცოდე, როგორ მოიქცე ღვთის
სახლში, რომელიც არის ცოცხალი ღვთის ეკლესია, ჭეშმარი-
ტების სვეტი და საფუძველი.
16 უცილობლად დიდია ღვთისმოსაობის საიდუმლო: ღმერთი
გამოჩნდა ხორცში, გამართლებულ იქნა სულში, დანახულ იქნა
ანგელოზების მიერ, ნაქადაგები იქნა წარმართებში, მიღებულ
იქნა წუთისოფელში რწმენით და ამაღლდა დიდებაში.
იოან.1,14. 1პეტ.1,12. რომ.1,4;10,18. ეფეს.3,10.

# თ ა ვ ი 4

## გაფრთხილება ცრუმოძღვრების წინააღმდეგ

1 **ხოლო** სული გარკვევით ამბობს, რომ უკანასკნელ დღეებში
ზოგიერთები განდგებიან რწმენისაგან, დაუჯერებენ მაცდურ
სულებს და ეშმაკთა მოძღვრებებს, 2პეტ.3,3. 2ტიმ.3,1.

2 თვალთმაქცობით ცრუმეტყველთ, რომელთა სინდისიც
დადაღულია,
3 რომლებიც კრძალავენ შეუღლებას და აიძულებენ თავშეკა-
ვებას საკვებისაგან, ღმერთმა რომ შექმნა, რათა მადლიერებით
ჭამონ ჭეშმარიტების მორწმუნეებმა და მცოდნეებმა.
4 ვინაიდან ღვთის გაჩენილი ყოველივე კარგია და არაფერია
უარსაყოფი, თუ მადლიერებით იქნება მიღებული,
5 რადგან იწმიდება ღვთის სიტყვით და ლოცვით.

## გაუფრთხილდი თავს და სწავლებას

6 თუ ასე შთააგონებ ძმებს, იქნები იესო ქრისტეს კეთილი
მსახური, რწმენის სიტყვებით და იმ კეთილი სწავლით ნაზარდი,
რომლის მიმდევარიც გახდი.
7 ოღონდ ამქვეყნიურ და დედაბრულ ზღაპრებს მოერიდე და
ღვთისმოსაობაში გაიწვართე.
8 ვინაიდან ხორციელი წვრთნა ნაკლებად სასარგებლოა,
ღვთისმოსაობა კი ყველაფერში გამოსადეგია, რადგან აღგვი-
თქვამს სიცოცხლეს აწმყოშიც და მომავალშიც. ლევ.26,3.
9 ეს სიტყვა სარწმუნოა და ღირსია სრული მიღებისა.
10 ვინაიდან იმისათვის ვშრომობთ კიდეც და ვიღწვით, რომ
მინდობილნი ვართ ცოცხალ ღმერთზე, რომელიც მაცხოვარია
ყველა ადამიანისა, უფრო მეტად კი მორწმუნეთა.
11 ეს ამცნე და ასწავლე.
12 თავს ნუ დაამცირებინებ შენი სიჭაბუკის გამო, არამედ
მორწმუნეთათვის ნიმუში იყავი სიტყვაში, საქმეში, სიყვა-
რულში, სულში, რწმენაში, სიწმიდეში.
13 ვიდრე მოვიდოდე, მიჰყევი კითხვას, შეგონებას და სწავ-
ლებას.
14 ნუ უგულებელყოფ შენში არსებულ ნიჭს, რომელიც
მოგეცა წინასწარმეტყველებით და უხუცესთა ხელდასხმით.
15 ამაზე იზრუნე და ამაზე იდექი, რათა ყველასათვის ცხადი
იყოს შენი წარმატება.
16 გაუფრთხილდი თავს და სწავლებას. ამას უერთგულე,
რადგან ასეთი მოქმედებით შენს თავსაც იხსნი და შენს მსმე-
ნელთაც. ეზკ.33,9. დან.12,3.

# თ ა ვ ი 5

## პირადი მოპყრობის შესახებ

1 **ნუ** შერისხავ ბერიკაცს, არამედ შეაგონე, როგორც მამას,
ყმაწვილკაცებს კი – როგორც ძმებს,
2 დედაბრებს – როგორც დედებს, ყმაწვილქალებს –
როგორც დებს, მთელი სიწმიდით.

## როგორ მოიქცეს ქვრივების მიმართ

3 პატივიეცი ქვრივებს, რომლებიც ნამდვილი ქვრივები არიან.
4 ხოლო თუ ქვრივს ჰყავს შვილები ან შვილიშვილები, უწინარეს ყოვლისა, ისწავლონ თავიანთი ოჯახის პატივისცემა და მშობლებისათვის სამაგიეროს მიგება, ვინაიდან ეს კეთილი და მოსაწონია ღვთისათვის.
5 ნამდვილი ქვრივი და მარტოხელა ღმერთზეა მინდობილი და ვედრებასა და ლოცვაში ატარებს ღამესა და დღეს. ლუკ.2,37.
6 ავხორცი კი ცოცხლივ მკვდარია.
7 ეს ამცნე, რათა უბიწონი იყვნენ.
8 ხოლო, ვინც არ ზრუნავს თავის ახლობლებზე, უფრო მეტად კი თავის სახლეულებზე, იგი განუდგა რწმენას და ურწმუნოზე უარესია. ეს.58,7. გალ.6,10.
9 ქვრივად უნდა შეირაცხოს სამოც წლისაზე უხნესი, ერთი ქმრის ნაცოლარი,
10 ცნობილი კარგი საქმეებით, თუ მას გამოუზრდია შვილები, უმასპინძლია მწირთათვის, ფეხები უბანია წმიდათათვის, დახმარებია გაჭირვებულებს და მიჰყოლია ყოველგვარ კეთილ საქმეს. დაბ.18,4.
11 ახალგაზრდა ქვრივები კი არ შერაცხო, ვინაიდან დაეუფლებათ ალგზნება, ქრისტეს საწინააღმდეგო, და გათხოვების სურვილი უჩნდებათ.
12 ისინი განისჯებიან, ვინაიდან უარყვეს თავიანთი პირვანდელი რწმენა.
13 და კიდევ: უსაქმურობაში ისწავლეს კარდაკარ სიარული, და არა მარტო უსაქმურნი არიან, არამედ ყბედებიც და ცნობისმოყვარენიც და ისეთ რამეს ლაპარაკობენ, რაც არ შეშვენით.
14 ამიტომ ჩემი სურვილია, რომ ახალგაზრდები გათხოვდნენ, გააჩინონ ბავშვები, იდიასახლისონ და არ მისცენ მტრებს ლანძღვის არანაირი საბაბი.
15 ვინაიდან ზოგიერთი მათგანი სატანის კვალს გაჰყვა.
16 თუ რომელიმე მორწმუნე კაცს ან ქალს ჰყავს ქვრივები, დაეხმაროს მათ და ტვირთად არ დააკისრონ ეკლესიას, რათა მას შეეძლოს ნამდვილი ქვრივების რჩენა.

## ხუცესებისადმი მოპყრობის შესახებ

17 ხუცესნი, რომლებიც წესიერად ასრულებენ საქმეს, ორმაგი პატივის ღირსნი უნდა იყვნენ, უფრორე კი ისინი, რომელნიც იღწვიან ქადაგებითა და დამოძღვრით.
18 ვინაიდან წერილი ამბობს: „პირს ნუ აუკრავ მეკალოე ხარს“. და კიდევ: „მშრომელი ღირსია თავისი საზღაურისა“.
2შჯ.25,4. მათ.10,10. ლუკ.10,7. 1კორ.9,9.

19 ხუცესებზე ბრალდებას ნუ მიიღებ, თუ არ გეყოლება ორი
ან სამი მოწმე.
20 შემცოდენი ამხილე ყველას წინაშე, რათა სხვებმაც
იქონიონ შიში.
21 ღვთისა და უფლის იესო ქრისტეს და რჩეულ ანგელოზთა
წინაშე გაფიცებ, დაიცვა ეს წინასწარ აკვიატებული აზრის
გარეშე და არაფერი გააკეთო მიკერძოებით. 1ტიმ.6,13.
22 არავის დაასხა ხელი აჩქარებით და არ გახდე სხვათა
ცოდვების მოზიარე წმიდად შეინახე თავი.
23 ნულა სვამ მარტო წყალს, ცოტა ღვინოც იხმარე შენი
კუჭისა და შენი ხშირი უძლურების გამო. ფსალ.103,15.
24 ზოგიერთი ადამიანის ცოდვები წინასწარ ცხადია და
სამსჯავროსკენ მიუძღვება წინ, ზოგიერთს კი უკან მიჰყვება.
25 ასევე კეთილი საქმეებიც წინასწარ ცხადია და, თუ არა,
მაინც ვერ დაიმალება.

## თავი 6

### მონები და ბატონები

1 **მონებმა**, რომლებიც უღელქვეშ იმყოფებიან, ყოველგვარი
პატივის ღირსად უნდა ჩათვალონ თავიანთი ბატონები, რათა არ
იგმოს ღვთის სახელი და მოძღვრება. ეზკ.36,23. ტიტ.2,9.
2 რომელთაც მორწმუნე ბატონები ჰყავს, ნუ მოექცევიან
მათ უპატიოდ, რადგან ისინი ძმანი არიან. არამედ უფრო მეტად
ემსახურონ, ვინაიდან მორწმუნენი, საყვარელნი და ქველმო-
ქმედნი არიან ისინი. ეს ასწავლე და შეაგონე.
3 ვინც სხვანაირად ასწავლის და არ მიჰყვება ჩვენი უფლის
იესო ქრისტეს საღ სიტყვებს და ღვთისმოსაობის სწავლებას,
1კორ.2,2.
4 ის ამპარტავანია და არაფერი იცის, არამედ კამათისა და
პაექრობის სენი სჭირს, საიდანაც წარმოიშობა შური, დავა,
გმობა და ბოროტი ეჭვი,
5 ფუჭი კამათი გარყვნილი გონებისა და ჭეშმარიტებას
მოკლებულ კაცთა შორის, რომელთაც ღვთისმოსაობა მოსახვეჭი
რამ ჰგონიათ. ერიდე ასეთ ადამიანებს.
6 მაინც დიადი შენაძენია ღვთისმოსაობა, კმაყოფილებასთან
ერთად. იგ.15,17.
7 რადგან არც არაფერი მოგვიტანია წუთისოფლად და, ცხა-
დია, ვერც ვერაფერს წავიღებთ მისგან. იობ.1,21. ფსალ.48,18.
8 ამიტომ, თუ გვაქვს საზრდო და ტანსაცმელი, დავჯერდეთ
ამას. დაბ.28,20.
9 ხოლო გამდიდრების მსურველნიცვივიან განსაცდელსა და
მახეში, მრავალ ბრიყვულ და მავნე გულისთქმაში, რომელნიც

განსანადგურებლად და დასაღუპად უბიძგებენ ადამიანს.
მარ.4,19. ლუკ.12,15.
10 ვინაიდან ყოველგვარი ბოროტების ფესვი ვერცხლისმოყვარეობაა და ზოგიერთები, რომლებიც მან გაიტაცა, განშორდნენ რწმენას და თავიანთ თავს მრავალი ტკივილი მიაყენეს.

## იღვაწე რწმენის კეთილი ღვაწლით

11 შენ კი, ღვთის კაცო, გაერიდე ამას და მისდიე სიმართლეს, ღვთისმოსაობას, რწმენას, სიყვარულს, მოთმინებასა და სიმშვიდეს.
12 იღვაწე რწმენის კეთილი ღვაწლით, ჩაეჭიდე მარადიულ სიცოცხლეს, რომლისკენაც მოწოდებული ხარ, და აღიარე კეთილი აღსარება მრავალი მოწმის წინაშე.
13 გამცნებ შენ ღვთის წინაშე, რომელიც აცოცხლებს ყოველს, და ქრისტე იესოს წინაშე, რომელმაც დაამოწმა კეთილი აღსარება პონტოელი პილატეს წინაშე,
მათ.27,11. მარ.15,2. ლუკ.23,3. იოან.18,37. 1ტიმ.5,21.
14 დაიცავი მცნება უბიწოდ და უმწიკვლოდ ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მოსვლამდე,
15 რასაც თავის დროზე მოახდენს კურთხეული და ერთადერთი ხელმწიფე, მეფეთა მეფე და უფალთა უფალი,
1ტიმ.1,11. გამოცხ.17,14.
16 ერთადერთი, რომელსაც უკვდავება, მკვიდრობს მიუწვდომელ ნათელში, რომელიც არავის უხილავს ადამიანთაგან და არც ძალუძს მისი ხილვა. მას პატივი და საუკუნო მეუფება. ამინ. იოან.1,18. 1იოან.4,12.

## მდიდარ მორწმუნეებს. ცრუ მასწავლებლის წინააღმდეგ

17 ამ საუკუნის მდიდრებს ამცნე, რომ არ გადიდგულდნენ, არ მიენდონ მაცდურ სიმდიდრეს, არამედ ცოცხალ ღმერთს, რომელიც ყველაფერს უხვად გვაძლევს მოსახმარად,
მარ.4,19. ლუკ.12,15.
18 რომ იყვნენ ქველმოქმედნი, გამდიდრდნენ კეთილი საქმეებით, იყვნენ გულუხვნი და გამზიარებელნი.
19 დაიუნჯონ საუნჯე მტკიცე საფუძვლად მომავლისათვის, რათა მიაღწიონ ჭეშმარიტ სიცოცხლეს. მათ.6,20. ლუკ.12,33.
20 ო, ტიმოთე, გაუფრთხილდი მობარებულს, განერიდე ამქვეყნიურ ლაყბობას და ეგრეთწოდებული მოძღვრების უკუღმართ დებულებებს, 1ტიმ.1,4;4,1.
21 ზოგიერთებმა რომ აღიარეს და რწმენას ჩამოშორდნენ. მადლი შენთან. ამინ.



# პავლე მოციქულის მეორე წერილი ტიმოთეს მიმართ

## თავი 1

1 **პავლე**, ღვთის ნებით ქრისტე იესოს მოციქული, ქრისტე
იესოში სიცოცხლის აღთქმისამებრ.
2 ტიმოთეს, საყვარელ შვილს – მადლი, წყალობა და მშვი-
დობა ჩვენი მამა ღვთისაგან და ჩვენი უფლის ქრისტე იესოსაგან.

### ტიმოთემ გააღვივოს ღვთის ნიჭი

3 ვმადლობ ღმერთს, რომელსაც ვმსახურებ წმიდა სინდისით,
წინაპართა კვალზე, რომ განუწყვეტლივ გიხსენებ ჩემს
ლოცვებში ღამით და დღისით. ფილ.1,5.
4 მენატრება შენი ნახვა, ვიხსენებ რა შენს ცრემლებს, რათა
სიხარულით აღვივსო.
5 ვიხსენებ შენს წრფელ რწმენას, რომელიც უწინ დამკვი-
დრებული იყო დიდედაშენ ლოისში და დედაშენ ევნიკეში და
მწამს, რომ იგი შენშიც არის.
6 ამ მიზეზით შეგახსენებ გააღვივო ღვთის ნიჭი, რომელიც
ჩემი ხელდასხმით არის შენში. საქ.6,6.
7 ვინაიდან ღმერთმა ჩვენ მოგვცა არა სიმხდალის სული,
არამედ ძალის, სიყვარულისა და თავშეკავებისა. რომ.8,15. ებრ.2,15.
8 მაშ, ნუ შეგრცხვება ჩვენი უფლის დამოწმებისა, ასევე
ნურც ჩემი, მისი პატიმრისა, არამედ იტანჯე ჩემთან ერთად
სახარებისათვის ღვთის ძალით, მათ.10,33.

9 რომელმაც გვიხსნა ჩვენ და მოგვიხმო ჩვენ წმიდა მოწო-
დებით, არა ჩვენი საქმეების მიხედვით, არამედ თავისი ნებითა
და მადლით, რომელიც მოგვეცა ჩვენ ქრისტე იესოში, საუკუ-
ნეთა უწინარეს. ეფეს.1,4. ტიტ.3,5.
10 ახლა კი გამოჩნდა ჩვენი მხსნელი ქრისტე იესოს გამო-
ცხადებით, რომელმაც გააბათილა სიკვდილი და სახარებით გაა-
ნათლა სიცოცხლე და უკვდავება,
1პეტ.1,20. რომ.14,25. ეფეს.3,9. კოლ.1,26. ტიტ.1,2.
11 რომლის მაცნედ, მოციქულად და მასწავლებლად ვარ
დადგენილი. 1ტიმ.2,7.
12 ამ მიზეზით ვიტანჯები ასე, მაგრამ არა მრცხვენია, ვინა-
იდან ვიცი, ვისაც ვერწმუნე, და მწამს, რომ მას ძალუძს შეი-
ნახოს ჩემი საწინდარი იმ დღისათვის.
13 ჩაეჭიდე სალი სიტყვების ნიმუშს, რაც ჩემგან მოისმინე
რწმენით და სიყვარულით, რაც ქრისტე იესოშია.
1იოან.2,24. რომ.6,17.
14 შეინახე კეთილი საწინდარი სულიწმიდით, რომელიც
ჩვენშია დამკვიდრებული. 1ტიმ.6,20. გამოცხ.3,11.
15 შენ იცი ეს, რომ აზიაში მიმატოვა ყველამ, მათ შორის
ფიგელოსმა და ჰერმოგენესმა.
16 უფალმა მისცეს წყალობა ონისიფორეს სახლეულს, ვინაი-
დან მან მრავალჯერ გამამხნევა და ჩემი ბორკილებისა არ
შერცხვა, 2ტიმ.4,19.
17 არამედ რომში მოსული გულმოდგინედ მეძებდა და
მომნახა.
18 მისცეს მას უფალმა, რომ ჰპოვოს უფლის მიერ წყალობა
იმ დღეს. ხოლო რაც ეფესოში სამსახური გაუწევია, შენ უკეთ
იცი. მათ.25,34.

## თ ა ვ ი 2

### გადაიტანე ტანჯვა, როგორც იესო ქრისტეს კეთილმა მეომარმა

1 **ამიტომ**, შენ, ჩემო შვილო, იყავ ძლიერი მადლში, რომე-
ლიც ქრისტე იესოშია. 2კორ.10,4. ეფეს.6,10.
2 და რაც მოისმინე ჩემგან მრავალი მოწმის თანდასწრებით,
გადაეცი სარწმუნო ადამიანებს, რომელთაც უნარი ექნებათ
სხვების სწავლებისა. 1ტიმ.6,20.
3 იტანჯე ჩემთან ერთად, როგორც იესო ქრისტეს კეთილმა
მეომარმა.
4 არც ერთი მეომარი არ შეიბორკება ცხოვრებისეული
საქმეებით, რათა აამოს მხედართმთავარს. 1კორ.9,25.
5 ხოლო ვინმემ რომ იბრძოლოს კიდეც, გვირგვინს ვერ მიი-
ღებს, თუ უკანონოდ იბრძოლებს.

6 მიწის მუშაკმა პირველმა უნდა იგემოს ნაყოფებისაგან.
7 დაფიქრდი ჩემს ნათქვამზე, რადგან უფალი მოგცემს გაგე-
ბას ყველაფერში.
8 გახსოვდეს მკვდრეთით აღმდგარი იესო ქრისტე, დავითის
თესლისაგან, ჩემი სახარების მიხედვით. 1კორ.15,4.
9 რისთვისაც მე ვიტანჯები თვით ბორკილებამდე, როგორც
ბოროტმოქმედი, მაგრამ ღვთის სიტყვა შებორკილი არაა.
საქ.21,11. 1კორ.4,9.
10 ამიტომ ყოველივეს ვითმენ რჩეულთათვის, რათა მათაც
მიიღონ ხსნა ქრისტე იესოში საუკუნო დიდებასთან ერთად.
11 სარწმუნოა სიტყვა: თუ მასთან დავიხოცეთ, მასთან ერთად
ვიცოცხლებთ. რომ.6,4.
12 თუ მოვითმენთ, მასთან ერთად ვიმეფებთ. თუ უარვყოფთ,
ისიც უარგვყოფს ჩვენ. მათ.10,33. მარ.8,38. ლუკ.9,26.
13 თუ ჩვენ არა გვწამს, იგი მაინც სარწმუნოდ რჩება, ვინაი-
დან საკუთარ თავს ვერ უარყოფს. რომ.3,3.

## აკეთე კეთილი საქმეები სუფთა გულით, ერიდე ჯიბრს

14 ეს შეახსენე მათ და დაუმოწმე ღვთის წინაშე, არ იკინკ-
ლაონ სიტყვების გამო, სრულიად უსარგებლოდ, მსმენელთა
შესაცბუნებლად.
15 ეცადე შენი თავი წარუდგინო ღმერთს ღირსეულად, შეურ-
ცხვენელ მუშაკად, ჭეშმარიტების სიტყვის სწორად გადამცემად.
16 მოერიდე ამქვეყნიურ ლაყბობას, რომელსაც უფრო და
უფრო მიჰყავს ხალხი ულვთოებისაკენ. 1ტიმ.4,7;6,20. ტიტ.1,14;3,9.
17 მათი სიტყვა ღია წყლულივითაა, რომელიც ჭამს ხორცს.
ასეთები არიან ჰიმენევსი და ფილეტოსი, 1ტიმ.1,20.
18 რომლებიც განუდგნენ ჭეშმარიტებას, ამბობენ, აღდგომა
უკვე იყოო, და ზოგიერთებს ურღვევენ რწმენას.
19 ხოლო ღვთის მტკიცე საფუძველი დგას და აქვს ეს
ბეჭედი: „იცნო უფალმა თავისიანები და, განუდგეს უსამართ-
ლობას ყველა, ვინც აღიარებს უფლის სახელს".
რიცხ.16,5;26. ნაუმ.1,7. იოან.10,14.
20 დიდ სახლში არ არის მარტო ოქროსა და ვერცხლის
ჭურჭელი, არამედ აგრეთვე ხისა და თიხისა, ზოგი საპატიოდ,
ზოგი არასაპატიოდ. რომ.9,21.
21 ამრიგად, ვინც ამათგან გასუფთავდება, ის იქნება პატი-
ვდებული ჭურჭელი, განწმედილი და ხელმწიფისათვის სახმარი,
გამზადებული ყოველი კეთილი საქმისათვის. ეს.52,11. 2ტიმ.3,17.
22 ყმაწვილკაცურ გულისთქმებს გაექეცი. მისდიე სიმართლეს,
რწმენას, სიყვარულს, მშვიდობას ყველასთან, ვინც სუფთა
გულით მოუხმობს უფალს. გალ.5,16. 1ტიმ.6,11.
23 სულელურ და უმეცრულ პაექრობებს მოერიდე. იცოდე,
რომ ისინი შეხლა-შემოხლით თავდება.

24 მონას ღვთისას კი არ მართებს ჩხუბი, არამედ წყნარი
უნდა იყოს ყველას მიმართ, დამმოძღვრავი, შემწყნარე. ტიტ.3,2.
25 სიმშვიდით არწმუნებდეს მოწინააღმდეგეთ, ვინძლო
მისცეს მათ უფალმა მონანიება ჭეშმარიტების შესაცნობად,
საქ.8,22.
26 რათა გათავისუფლდნენ ეშმაკის მახისაგან, რომელმაც
თავის ნებაზე დაატყვევა ისინი.

## თ ა ვ ი 3

### უკანასკნელ დღეებში დადგება საზარელი ჟამი

1 **ეს** კი იცოდე, რომ უკანასკნელ დღეებში საზარელი ჟამი
დადგება, 2პეტ.3,3. იუდ.1,18. 1ტიმ.4,1.
2 ვინაიდან ადამიანები იქნებიან თავმოყვარენი, ვერცხლის
მოყვარენი, ამაყნი, ამპარტავანნი, მგმობელნი, მშობლების
ურჩნი, უმადურნი, უწმიდურნი,
3 მოძულენი, შეურიგებელნი, ცილისმწამებელნი, შეუკავე-
ბელნი, მოღალატენი, სასტიკნი, კეთილის მოძულენი,
4 გამცემნი, თავხედნი, გაბლენძილნი, უფრო სიამეთა მოყვა-
რულნი, ვიდრე ღვთისა,
5 რომელთაც ღვთისმოსაობის სახე აქვთ, მის ძალას კი უარ-
ყოფენ. ასეთებს ერიდე.
6 ზოგიერთი მათგანი იპარება სახლებში და აცდუნებს
უგუნურ ქალებს, ცოდვებში ჩაფლულთ, და სხვადასხვაგვარი
გულისთქმებით შეპყრობილთ,
7 რომლებიც მუდამ სწავლობენ და ვერასოდეს აღწევენ
ჭეშმარიტების შეცნობას.
8 როგორც იანე და იამბრე წინაღუდგნენ მოსეს, ასევე
ესენიც ეწინააღმდეგებიან ჭეშმარიტებას, გონებით გახრწნილი
ადამიანები, რწმენაში უმეცარნი. გამოს.7,11.
9 მაგრამ ისინი მეტად ველარ წაიწევენ წინ, რადგან მათი
უგუნურება თავს იჩენს ყველას წინაშე, ისევე როგორც იმათ
დაემართათ.
10 შენ კი მე მომყევი მოძღვრებაში, ქცევაში, განზრახვაში,
რწმენაში, ჭეშმარიტებაში, დიდსულოვნებაში, სიყვარულში,
მოთმინებაში,
11 დევნებში, ტანჯვებში, რაც შემემთხვა მე ანტიოქიაში,
იკონიაში, ლისტრაში. რა დევნანი არ გადავიტანე, მაგრამ
ყველაფრისაგან მიხსნა უფალმა.
12 და ყველა, ვისაც სურს ქრისტე იესოში იცხოვროს ღვთი-
სმოსაობით, დევნილი იქნება. მათ.16,24. საქ.14,22. რომ.8,17.
13 ბოროტი ადამიანები და ცრუმარქვიები კი წინ წაიწევენ
უარესისაკენ, სხვებსაც აცდენენ და თავადაც ცდუნებაში იქნე-
ბიან. მათ.7,16.

### საღვთო წერილებს ძალუძთ შენი დაბრძენება სახსნელად

14 შენ კი იდექ იმაზე, რაც გისწავლია და რაც გირწმუნია,
ვინაიდან იცი, ვისგან გისწავლია.
15 რადგან შენ **ხომ** ბავშვობიდანვე იცი საღვთო წერილები,
რომელთაც ძალუძთ შენი დაბრძენება სახსნელად ქრისტე იესოს
რწმენაში. იოან.5,39. 1ტიმ.4,8.
16 მთელი წერილი ღვთივსულიერია და სასარგებლოა სასწა-
ვლებლად, სამხილებლად, გამოსასწორებლად, დასარიგებლად
სიმართლეში. 2პეტ.1,21.
17 რათა სრულყოფილი იყოს ღვთის კაცი, ყოველი კეთილი
საქმისათვის განმზადებული.

## თ ა ვ ი 4

### იქადაგე სიტყვა, დაითმინე მწუხარება

1 **ამრიგად,** გიმოწმებ ღვთისა და ქრისტე იესოს წინაშე,
რომელიც განიკითხავს ცოცხლებსა და მკვდრებს თავისი მოსვ-
ლითა და თავისი სასუფევლით. იოან.5,22. საქ.10,42.
2 იქადაგე სიტყვა, დაჟინებით, დროულად და უდროოდ,
ამხილე, შერისხე, შეაგონე მთელი სულგრძელობითა და სწავ-
ლებით. 2ტიმ.2,24;3,16.
3 ვინაიდან დადგება დრო, როდესაც საღ მოძღვრებას არ
მიიღებენ, არამედ თავიანთი გულისთქმებით ამოირჩევენ ყურის
მაამებელ მასწავლებლებს.
4 ჭეშმარიტებას აარიდებენ ყურს და ზღაპრებისაკენ მიმარ-
თავენ.
5 მაგრამ შენ ფხიზლად იყავი ყველაფერში, დაითმინე
ბოროტება, აკეთე მახარებლის საქმე, აღასრულე შენი მსახურება.

### კეთილი ბრძოლით ვიბრძოდი

6 ვინაიდან მე უკვე გამზადებული ვარ სამსხვერპლოდ,
დადგა ჩემი წასვლის ჟამი. ფილ.2,17.
7 კეთილი ბრძოლით ვიბრძოდი, განვლე ასპარეზი, რწმენა
შევინარჩუნე. ფილ.3,14. 1ტიმ.6,12.
8 ახლა კი მომელის მე სიმართლის გვირგვინი, რომელსაც
მომცემს იმ დღეს უფალი, მართალი მსაჯული, და არა მარტო
მე, არამედ ყველას, ვინც სიყვარულით ელის მის გამოჩენას.
1კორ.9,25. გამოცხ.2,10.

### პირადი სიტყვა, სალამი და კურთხევა

9 ისწრაფე, რომ მალე მოხვიდე ჩემთან.
10 ვინაიდან დემასმა შეიყვარა ეს წუთისოფელი, მიმატოვა მე

და წავიდა თესალონიკეს, კრესკესი – გალატიას, ტიტე – დალმა-
ტიას. მარტო ლუკაა არის ჩემთან. კოლ.4,14.
11 აიყვანე მარკოზი და თან წამოიყვანე, ვინაიდან მჭირდება
მსახურებისათვის.
12 ტვიქიკოსი ეფესოში მივავლინე. საქ.20,4.
13 მოსასხამი, რომელიც ტროაში დავტოვე კარპესთან, წამო-
მიღე, როცა მოხვალ. აგრეთვე წიგნებიც, მეტადრე პერგამე-
ნტები.
14 მესპილენძე ალექსანდრემ დიდად მავნო. უფალმა მიუზღოს
მისი საქმეების მიხედვით. 1ტიმ.1,20.
15 შენც უფრთხილდი მას, ვინაიდან იგი ძალიან ეწინაა-
ღმდეგებოდა ჩვენს სიტყვებს.
16 ჩემი პირველი საპასუხო სიტყვისას არავინ იყო ჩემთან,
ყველამ მიმატოვა. ნუ ჩაეთვლებათ მათ.
17 ხოლო უფალი ამომიდგა მე და გამაძლიერა, რათა ჩემი
მეშვეობით აღსრულდეს ქადაგება და მოისმინოს ყველა წარ-
მართმა. მე თავი დავაღწიე ლომის ხახას. საქ.23.11. 1ტიმ.1,12.
18 დამიხსნის უფალი ყოველი ბოროტისგან და დამიცავს
თავისი ცათა სასუფევლისათვის. დიდება მას უკუნითი უკუნი-
სამდე. ამინ. რომ.14.26. 1ტიმ.6,16.
19 მომიკითხე პრისკილა და აკვილა და ონისიფორესის სახ-
ლობა. 2ტიმ.1,16.
20 ერასტოსი კორინთოში დარჩა, ხოლო ტროფიმოსი ავა-
დმყოფი დავტოვე მელიტონში.
21 ისწრაფე, რომ ზამთრამდე მოხვიდე. მოგიკითხავენ ევბუ-
ლოსი და პუდენსი, ლინოსი და კლავდია და ყველა ძმა.
22 უფალი შენს სულთან. მადლი თქვენთან. ამინ. ფილ.1,25.



# პავლე მოციქულის წერილი ტიტეს მიმართ

## თავი 1

### ხარისხი ეკლესიის სამსახურში

1 **პავლე**, ღვთის მონა და იესო ქრისტეს მოციქული, ღვთის
რჩეულებს რწმენით და ჭეშმარიტების შეცნობით, ღვთისმოსაო-
ბის შესაბამისად, 1ტიმ.3,16.
2 საუკუნო სიცოცხლის იმედით, რომელიც აღუთქვა
უტყუარმა ღმერთმა უწინარეს საუკუნეთა. რიცხ.23,19. რომ.14,24.
3 ხოლო თავის დროზე გამოაცხადა თავისი სიტყვა ქადაგე-
ბაში, რომელიც მომენდო მე ჩვენი მაცხოვარი ღვთის ბრძანე-
ბით. გალ.1,15. ეფეს.3,8. კოლ.1,28. 2ტიმ.1,11.
4 ტიტეს, ნამდვილ შვილს საერთო რწმენაში, მადლი,
წყალობა და მშვიდობა მამა ღმერთისაგან და ჩვენი მაცხოვრის,
ქრისტე იესოსაგან.
5 იმისათვის დაგტოვე შენ კრეტაში, რომ დაასრულო დაუ-
სრულებელი და დააყენო ყველა ქალაქში ხუცესები, როგორც მე
დაგავალე:
6 თუ არის ვინმე უმწიკვლო, ერთი ცოლის ქმარი, ჰყავს
მორწმუნე შვილები, გარყვნილებასა და ურჩობაში ბრალდაუდე-
ბელნი. 1ტიმ.3,4.
7 ვინაიდან ეპისკოპოსი უნდა იყოს უმწიკვლო, როგორც
ღვთის განმგებელი, არა თვითნება, არა გულფიცხი, არა ლოთი,
არა მოჩხუბარი, არა ანგარების მოყვარე, ლევ.10,9. 1ტიმ.3,3.
8 არამედ სტუმართმოყვარე, კეთილის მოყვარული, აზრიანი,
მართალი, წმიდა,

9 სარწმუნო სიტყვის მიმდევარი, მოძღვრების მიხედვით,
რომ შეძლოს საღი მოძღვრებით შეაგონოს და დაარწმუნოს
მოკამათენი. 1ტიმ.6,3.

## ამხილე იუდეველთა ზღაპრები კრეტაზე

10 ვინაიდან ბევრია ურჩი, ყბედი და მატყუარა, განსაკუ-
თრებით წინადაცვეთილთაგან, რომ.16,17.
11 რომლებსაც უნდა აეკრათ პირები: ისინი რყვნიან მთელ
სახლებს, ასწავლიან, რასაც არ უნდა ასწავლიდნენ, სამარცხვინო
ანგარების გამო.
12 ერთერთმა მათგანმა, მათმავე წინასწარმეტყველმა თქვა:
„კრეტელნი მუდამ ცრუნი არიან, ბოროტი მხეცები, უქნარა
სტომაქები“.
13 ეს მოწმობა სამართლიანია. ამ მიზეზით ამხილე ისინი
მკაცრად, რათა ისინი საღნი იყვნენ რწმენაში.
14 ყურად არ იღონ იუდეველთა ზღაპრები და იმ კაცთა
მცნებანი, ვინც განერიდა ჭეშმარიტებას. მათ.15,9. მარ.7,7. 1ტიმ.1,4.
15 წმიდათათვის ყველაფერი წმიდაა, ხოლო წაბილწულთა და
ურწმუნოთათვის არაფერია წმიდა, არამედ წაბილწულია მათი
გონებაც და სინდისიც. მათ.15,11. რომ.14,14.
16 ისინი სიტყვით აღიარებენ ღმერთს, საქმეებით კი უარ-
ყოფენ, ვინაიდან საძაგელნი და ურჩნი არიან და უვარგისნი
ყოველი კეთილი საქმისათვის. 2ტიმ.3,5.

# თ ა ვ ი 2

## მოხუცთა და ჭაბუკთა მოვალეობანი

1 **შენ** კი ილაპარაკე ის, რაც შეჰფერის საღ მოძღვრებას,
ტიტ.1,9.
2 რათა ბერიკაცები იყვნენ ფხიზელნი, ღირსეულნი, აზრი-
ანნი, საღნი სარწმუნოებაში, სიყვარულში, მოთმინებაში.
3 ასევე მოხუცი დედაკაცებიც – ქცევით ღირსეულნი, არა
ცილისმწამებელნი, არა ღვინის მონანი, არამედ სიკეთის მასწავ-
ლებელნი, 1ტიმ.2,9.
4 რათა ასწავლონ ყმაწვილქალებს, უყვარდეთ ქმრები,
უყვარდეთ შვილები,
5 იყვნენ აზრიანნი, სუფთანი, სახლზე მზრუნველნი, კეთი-
ლნი, თავიანთი ქმრების მორჩილნი, რათა არ იგმობოდეს ღვთის
სიტყვა. დაბ.3,16. ეფეს.5,22.
6 ჭაბუკებსაც შეაგონე, რომ თავშეკავებულნი იყვნენ.
7 ყველაფერში გამოიჩინე თავი კეთილ საქმეთა ნიმუშად:
მოძღვრებაში – შეურყვნელობა, სიდინჯე, 1პეტ.5,3. 1ტიმ.4,12.

8 სიტყვა ნათელი, უკიცხველი, რათა მოწინააღმდეგეს
შერცხვეს და ცუდი ვერაფერი თქვას ჩვენზე. 1პეტ.2,12.
9 მონები თავიანთ ბატონებს დაემორჩილონ ყველაფერში,
ასიამოვნონ, სიტყვას ნუ შეუბრუნებენ, 1პეტ.2,18. ეფეს.6,5. კოლ.3,22.
10 არაფერი მოიპარონ, არამედ გამოიჩინონ სრული ერთგუ-
ლება, რათა ყველაფრით შეამკონ ჩვენი მაცხოვარი ღვთის
მოძღვრება.

## ღვთის მადლის გამოჩენა

11 ვინაიდან გამოჩნდა ღვთის მადლი, ყველა ადამიანის
მხსნელი, ლუკ.1,47;2,30;3,6. ტიტ.3,4.
12 ჩვენს დასამოძღვრად, რათა უარვყოთ უღვთოება და
ამქვეყნიური გულისთქმანი, და ვიცხოვროთ ამ წუთისოფელში
აზრიანად, სიმართლით და ღვთისმოსაობით. იოან.2,15. ეფეს.1,4.
13 მოველოდეთ ნეტარ სასოებას და ჩვენი დიდი ღვთისა და
ჩვენი მაცხოვრის ქრისტე იესოს დიდების გამოჩენას,
საქ.24,25. 1იოან.3,2.
14 რომელმაც თავი დასდო ჩვენთვის, რათა გამოვესყიდეთ
ყოველგვარი ურჯულოებისაგან და განეწმიდა თავისთვის
რჩეული ხალხი, კეთილი საქმეების მოშურნე.
გამოს.19,6. გალ.1,4. ეფეს.2,10. ებრ.9,4.
15 ეს ელაპარაკე, შეაგონე და ამხილე მთელი ძალით, ნურც
ნურვინ უგულებელგყოს შენ.

## თ ა ვ ი 3

## არა საქმეებით, არამედ მადლით

1 **შეახსენე** მათ: დაემორჩილონ და მოუსმინონ განმგებელთ
და ხელისუფალთ, მზად იყვნენ ყოველგვარი კეთილი საქმი-
სათვის. 1პეტ.2,13. რომ.13,1.
2 არავინ დაძრახონ, იყვნენ მშვიდობისმოყვარენი, შემწყნა-
რენი, იჩენდნენ სიმშვიდეს ყველა ადამიანის მიმართ. კოლ.3,12.
3 ვინაიდან ოდესღაც ჩვენც ვიყავით უმეცარნი, ურჩნი, გზა-
აბნეულნი, სხვადასხვა გულისთქმათა და განცხრომათა მონები,
ვცხოვრობდით ღვარძლით და შურით, ვიყავით საძულველნი და
ერთიმეორის მოძულენი. 1კორ.6,11. ეფეს.2,1.
4 ხოლო, როცა გამოჩნდა ჩვენი მაცხოვარი ღვთის სახიერება
და კაცთმოყვარეობა, 1პეტ.4,10. ტიტ.2,11.
5 მან გვიხსნა არა მართალი საქმეების გამო, რომლებიც ჩვენ
ჩავიდინეთ, არამედ თავისი წყალობით, ხელახლა შობის განბა-
ნითა და სულიწმიდის მიერ განახლებით, იოან.3,5. რომ.3,28. 2ტიმ.1,9.
6 რომელიც უხვად მოგვეფინა ჩვენ ჩვენი მაცხოვრის იესო
ქრისტეს მიერ, რომ.5,5.

7 რათა, მისი მადლით გამართლებულები, გავხდეთ საუკუნო
ცხოვრების მემკვიდრენი, რისი იმედიც გვაქვს.

## განერიდე კინკლაობას

8 სარწმუნოა სიტყვა. მე მსურს, რომ შენ მტკიცედ იდგე
ამაზე, რათა ღვთის მორწმუნენი ცდილობდნენ კეთილი საქმეე-
ბის კეთებას. ეს კარგი და სასარგებლოა ადამიანთათვის.
ეფეს.2,10.
9 მოერიდე სულელურ პაექრობას, გვარ-ტომობას, კინკლაო-
ბასა და დავას რჯულის თაობაზე, ვინაიდან უსარგებლო და
ფუჭია. 1ტიმ.1,4;4,7. 2ტიმ.2,23.
10 მწვალებელს, პირველი და მეორე შეგონების შემდეგ,
გაერიდე.
11 იცოდე, რომ ასეთი კაცი გაირყვნა და სცოდავს: მისმავე
თავმა დასდო მსჯავრი.
12 როცა გამოგიგზავნი ართემასს და ტვიქიკოსს, გამოეშურე
ჩემსკენ ნიკოპოლისს, ვინაიდან იქ ვირჩიე დაზამთრება.
13 დააჩქარე მათ გზაზე რჯულის მცოდნე ზენასი და აპოლო,
რომ არაფერი აკლდეთ. საქ.18.24.
14 ჩვენიანებმაც ისწავლონ კეთილი საქმეების კეთება უკი-
დურეს გასაჭირში დასახმარებლად, რათა უნაყოფონი არ იყვნენ.
ტიტ.2,14.
15 ყველა ჩემთან მყოფი მოგიკითხავს შენ. მოკითხვა, ვისაც
ვუყვარვართ რწმენაში. მადლი თქვენთან ყველასთან. ამინ.



# პავლე მოციქულის წერილი ფილიმონის მიმართ

1 **პავლე**, ქრისტე იესოს პატიმარი, და ძმა ტიმოთე, ფილი-
მონს – ჩვენს საყვარელსა და თანამშრომელს,
2 და აპფიას, საყვარელ დას და არქიპოსს, ჩვენს თანამებრ-
ძოლს, და შენს საშინაო ეკლესიას:
3 მადლი თქვენ და მშვიდობა ჩვენი მამა ღმერთისა და
უფლის იესო ქრისტესაგან.
4 ვმადლობ ჩემს ღმერთს, ყოველთვის გიხსენებ ჩემს
ლოცვებში, ეფეს.1,16. 1თეს.1,2. 2თეს.1,3.
5 მესმის რა შენი სიყვარული და რწმენა, რომელიც შენ
გაქვს უფლის იესოს და ყველა წმიდის მიმართ,
6 რათა შენი რწმენის ზიარება გახდეს ქმედითი ყოველი
კეთილის შემეცნებაში, რაც ჩვენშია ქრისტესათვის.
ფილ.1,11. ტიტ.2,14.
7 ვინაიდან მე დიდი სიხარული და ნუგეში მქონდა შენს
სიყვარულში, რადგან შენით გახალისდნენ წმიდათა გულები,
ძმაო.

### შუამავლობა ონისიმოსისათვის. მოკითხვა

8 ამიტომ, რაკი ქრისტეში მაქვს დიდი სითამამე, რომ
გიბრძანო, რაც ჯერ არს,
9 სიყვარულით გთხოვ უფრო, არა ვინმე სხვა, არამედ მე,
მოხუცებული პავლე, ახლა კი აგრეთვე ქრისტე იესოსთვის პატი-
მარი;

10 გთხოვ ჩემს შვილ ონისიმოსზე, რომელიც ვშვი ჩემს ბორ-
კილებში. 1კორ.4,15. კოლ.4,9.
11 იგი ოდესღაც გამოუსადეგარი იყო შენთვის, ახლა კი
შენთვისაც და ჩემთვისაც გამოსადეგია, რომელსაც გიბრუნებ.
12 ხოლო შენ მიიღე იგი, როგორც ჩემი გული.
13 მინდოდა ჩემთან დამეყენებინა იგი, რათა შენს მაგივრად
ემსახურა ჩემთვის სახარების ბორკილებში.
14 მაგრამ შენი თანხმობის გარეშე არაფრის გაკეთება არ
ვინდომე, რათა შენი კეთილი საქმე ნაძალადევი კი არ ყოფი-
ლიყო, არამედ ნებაყოფლობითი.
15 ვინაიდან, იქნებ იმიტომ დაგშორდა დროებით, რომ სამუ-
დამოდ მიგეღო იგი,
16 უკვე არა როგორც მონა, არამედ მონაზე მეტი, საყვარელი
ძმა, განსაკუთრებით ჩემთვის და, მით უმეტეს, შენთვის ხორ-
ციელადაც და უფალშიც. მათ.12,49.
17 მაშ, თუ თანაზიარად მიგაჩნივარ, მიიღე ის, ვითომც მე
ვიყო.
18 თუ რამე გაწყენინა ან მართებს, მე მომკითხე.
19 მე, პავლემ, დავწერე ჩემი ხელით: მე გადავიხდი, რათა არ
გითხრა, რომ შენ თავად მოვალე ხარ ჩემი.
20 მაშ, ასე, ძმაო, ვიხარებდე შენგან უფალში. გაახალისე
ჩემი გული ქრისტეში.
21 შენი მორჩილების იმედით მოგწერე და ვიცი, რომ იმაზე
მეტსაც გააკეთებ, ვიდრე ვამბობ.
22 იმავდროულად გამიმზადე ბინაც, ვინაიდან ვიმედოვნებ,
რომ თქვენი ლოცვით მოგეცემით თქვენ. ფილ.1,25.
23 მოგიკითხავენ შენ ეპაფრასი ჩემი თანაპატიმარი ქრისტე
იესოს გულისათვის,
24 მარკოზი, არისტარქოსი, დემასი, ლუკა – ჩემი თანამშრომ-
ლები.
25 ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მადლი თქვენს სულთან. ამინ.



# წ ე რ ი ლ ი ე ბ რ ა ე ლ თ ა მ ი მ ა რ თ

## თ ა ვ ი 1

### ღმერთი ლაპარაკობს ძის მიერ ყველა მემკვიდრეში

1 **ღმერთი**, ძველთაგან მრავალჯერ და მრავალი სახით ელა-
პარაკებოდა მამებს წინასწარმეტყველებში, რიცხ.12,6. 1პეტ.1,10.
2 ამ უკანასკნელ დღეებში გველაპარაკა ძეში, რომელიც და-
ყენა ყოვლის მემკვიდრედ, ვისი მეშვეობითაც შექმნა საუკუ-
ნენი. ფსალ.2,8. ეს.9,6. იოან.1,3:8.26;15,15.
3 იგია დიდების ბრწყინვალება და მისი არსების ანარეკლი,
ყოველივე რომ უპყრია თავისი ძალის სიტყვით, რაკი დაასრულა
ჩვენი ცოდვების განწმედა, დაჯდა დიდების მარჯვნივ სიმაღ-
ლეებში. ფსალ.109,1. 2კორ.4,4. ეფეს.1,7. კოლ.1,15.
4 ანგელოზებზე იმდენადვე უკეთესი გახდა, რამდენადაც
მათზე უდიდესი სახელი დაიმკვიდრა. ფილ.2,9.
5 ვინაიდან, რომელი ანგელოზისათვის უთქვამს ოდესმე:
„ჩემი ძე ხარ შენ, მე დღეს გშობე შენ.“ ან კიდევ: „მე ვიქნები
მისი მამა და ის იქნება ჩემი ძე“?
2მეფ.7,14. 1ნშტ.17,13. ფსალ.2,7. ებრ.5,5.
6 ასევე, როცა კვლავ შემოჰყავს პირმშო ქვეყნად, ამბობს:
„დაე, თაყვანი სცეს მას ღვთის ყველა ანგელოზმა.“ ფსალ.96,7.
7 ხოლო ანგელოზებზე ამბობს: „ის ქმნის თავის ანგელოზებს
სულებად და თავის მსახურთ – მოგიზგიზე ცეცხლად.“
ფსალ.103,4.
8 ძეზე კი: „შენი ტახტი, ღმერთო, უკუნითი უკუნისამდეა,
შენი მეფობის კვერთხი სიმართლის კვერთხია. ფსალ.44,7-8. ლუკ.1,32.

9 შენ შეიყვარე სიმართლე და შეიძულე ურჯულოება, ამი-
ტომ გცხო შენ ღმერთმა, შენმა ღმერთმა სიხარულის ზეთით
შენს თანამოზიარეებზე მეტად."
ეს.61,1-2. ლუკ.4,18-19. იოან.3,34. საქ.4,27.
10 და: „შენ დააფუძნე, უფალო, თავდაპირველად მიწა, და ცა
შენი ხელის ნამოქმედარია. ფსალ.101,26-27.
11 ისინი დაიღუპებიან, შენ კი დარჩები, და ყოველივე
დაძველდება სამოსელივით. ეს.34,4;51,6. მათ.24,35.
12 მოსასხამივით დაგორგლავ მათ და სამოსელივით გამოიცვ-
ლებიან. შენ კი იგივე ხარ და შენი წლები არ დასრულდება."
13 ანგელოზთაგან რომლისთვის უთქვამს ოდესმე: „დაჯექი
ჩემს მარჯვნივ, ვიდრე შენს მტრებს დავამხობდე შენს ფერხთა
კვარცხლბეკად"? ფსალ.109,1. მარ.12,36;16,19. ეფეს.1,20.
14 განა ყველანი მომსახურე სულები არ არიან, მათდა სამსა-
ხურად წარმოგზავნილნი, ვინც ხსნა უნდა დაიმკვიდროს?
დაბ.19,16. ფსალ.33,8;90,11;102,21.

## თ ა ვ ი 2

### გაფრთხილება, რომ არ ავცდეთ მიზანს

1 **ამიტომ** გვმართებს მეტი გულისყურით ვიყოთ მოსმენი-
ლისადმი, რათა არ გადავუხვიოთ.
2 ვინაიდან, თუ ანგელოზების მიერ ნათქვამი სიტყვა მტკიცე
იყო და ყოველი დანაშაული და ურჩობა იღებდა კუთვნილ
საზღაურს, გამოს.20,1. საქ.7,38.53. გალ.3,19. ებრ.10,28.
3 მაშ, როგორ გადავრჩებით უგულებელმყოფელნი ესოდენ
დიადი ხსნისა, რომელიც თავდაპირველად უფალმა გვიქადაგა,
და ჩვენში მსმენელთა მეშვეობით განმტკიცდა. მათ.4,17. ლუკ.1,2.
4 ღვთის მიერ ნიშნების, სასწაულების, და სხვადასხვა ძალე-
ბის მეშვეობით დამოწმებით და მისი ნებისამებრ სულიწმიდის
განაწილებით? მარ.16,20.

### იესო იყო ოდნავ დამცირებული ანგელოზთა წინაშე

5 ვინაიდან, ანგელოზებს როდი დაუმორჩილა ღმერთმა მომა-
ვალი ქვეყნიერება, რომელზეც ჩვენ ვლაპარაკობთ. მათ.28,18.
6 ვიღაცას სადღაც დაუმოწმებია და უთქვამს: „რა არის
კაცი, შენ რომ გახსოვს იგი? ანდა კაცის ძე, რომ მოინახულებ?
ფსალ.8,5-7;143,3.
7 ოდნავ დაამცირე იგი ანგელოზთა წინაშე. დიდებით და
პატივით დაავგვირგვინე იგი და დააყენე იგი შენს ნახელავზე
მაღლა. მათ.27,46.
8 ყოველივე დაუმორჩილე მის ფერხთა ქვეშ." ხოლო, როცა
ყოველივე დაუმორჩილა მას, არაფერი დაუტოვებია, მისთვის

რომ არ დაემორჩილებინა. ახლა კი ჯერ კიდევ ვერ ვხედავთ,
რომ ყოველივე მას ემორჩილებოდეს. მათ.28,18. 1კორ.15,27.
9 მაგრამ ვხედავთ, რომ სიკვდილის განცდის გამო დიდებით
და პატივით დაგვირგვინებულია იესო, რომელიც ოდნავ იყო
დამცირებული ანგელოზთა წინაშე, რათა მას ღვთის მადლით
ეგემა სიკვდილი ყველას გულისათვის.
იოან.3,16. ფილ.2,7.11. გამოცხ.5,9.
10 ვინაიდან შეჰფეროდა მას, ვისთვისაც არის ყოველივე და
ვისგანაც არის ყოველივე, ვინც მრავალი ძე მოიყვანა დიდე-
ბამდე, მათი გადარჩენის წინამძღვარი სრულეყო ტანჯვით.
იგ.16,4. ლუკ.24,26. იოან.1,3.
11 ვინაიდან განმწმედელი და განწმედილნიც ყველანი ერთი-
საგან არიან, ამიტომ არ რცხვენია, მათ ძმები უწოდოს,
მათ.28,10. იოან.20,17.
12 და ამბობს: „ვაუწყებ შენს სახელს ჩემს ძმებს, კრებულს
შორის გიგალობ შენ." ფსალ.21,23.
13 და კიდევ: „მივენდობი მას." და კიდევ: „აგერ, მე და
შვილები, რომლებიც მომცა ღმერთმა." 2მფ.22,3. ეს.8,17-18.

**დაემსგავსა ძმებს, რომ ყოფილიყო მოწყალე მღვდელმთავარი**

14 რაკი ბავშვები სისხლისა და ხორცის მოზიარენი არიან,
თავადაც ეზიარა მათ, რათა სიკვდილით გააქარწყლოს ის, ვისაც
სიკვდილის ხელმწიფება აქვს, ესე იგი ეშმაკი,
იოან.1,14. რომ.8,3. 1კორ.15,54. 2ტიმ.1,10.
15 და გაათავისუფლოს ისინი, ვინც სიკვდილის შიშით მთელი
სიცოცხლე მონობაში იყო. ლუკ.1,74. რომ.8,15.
16 ვინაიდან, ანგელოზებს კი არ ღებულობს, არამედ აბრაამის
თესლს ღებულობს.
17 ამიტომ იგი ყველაფერში უნდა დამსგავსებოდა ძმებს,
რათა ყოფილიყო მოწყალე და ერთგული მღვდელმთავარი ღვთის
წინაშე, ხალხის ცოდვების შესაწყნარებლად. ფილ.2,7. ებრ.5,2.
18 ვინაიდან, როგორც თვითონ იტანჯა და გამოიცადა, ისე
შეუძლია დაეხმაროს განსაცდელში მყოფთ. ებრ.4,15.

## თ ა ვ ი 3

### ძე ღვთისა უფრო დიდია მოსეზე

1 **ამიტომ**, ძმანო წმიდანო, ზეციური მოწოდების ზიარნო,
დაუკვირდით მოციქულსა და ჩვენი აღსარების მღვდელმთავარს,
იესო ქრისტეს, ებრ.2,11.

2 რომელიც თავისი ამომრჩევლის ერთგულია, როგორც მოსე
მთელს მის სახლში. რიცხ.12,7. ებრ.2,17.
3 ვინაიდან ის მოსესთან შედარებით მეტი დიდების ღირსია,
ისევე, როგორც სახლზე მეტი პატივი აქვს სახლის აღმშენე-
ბელს. ანგ.2,9. ზაქ.6,13.
4 ვინაიდან ყოველ სახლს ვინმე აშენებს, ხოლო ყოველივეს
აღმშენებელი ღმერთია.
5 თუ მოსეც ერთგული იყო მთელ მის სახლში, როგორც
მსახური, იმის დასამოწმებლად, რაც უნდა თქმულიყო,
6 ხოლო ქრისტე – როგორც ძე მის სახლში. ჩვენ კი მისი
სახლი ვართ, თუ ბოლომდე მტკიცედ შევინახავთ გაბედულებას
და იმედის სიამაყეს. ფსალ.2,7. 1კორ.3,16. ეფეს.5,23. კოლ.1,23. 1ტიმ.3,15.

## ისრაელიანთა ურწმუნოება უდაბნოში. გაფრთხილება გულ-ქვაობაზე

7 ამიტომაც, როგორც სულიწმიდა ამბობს: „დღეს, როცა
მოისმენთ მის ხმას, ფსალ.94,7-11.
8 ნუ გაიქვავებთ გულებს, როგორც უდაბნოში გამოცდის
დღეს, დრტვინვისას,
9 სადაც გამომცადეს მე თქვენმა მამებმა და ხედავდნენ ჩემს
საქმეებს ორმოც წელიწადს.
10 ამიტომ განვრისხდი იმ მოდგმაზე და ვთქვი: 'მუდამ
ცდებიან ისინი გულით, ვერ შეიცნეს მათ ჩემი გზა'.
11 ამიტომ დავიფიცე ჩემი რისხვისას: 'ვერ შემოვლენ ისინი
ჩემს სიმშვიდეში'". რიცხ.14,23. ებრ.4,11.
12 თვალი გეჭიროთ, ძმებო, რომ ვინმე თქვენგანს არ ჰქონდეს
ბოროტი და ურწმუნო გული, რათა არ განუდგეს ცოცხალ
ღმერთს.
13 არამედ შეაგონებდეთ ერთმანეთს ყოველდღე, ვიდრეღა
ითქმის „დღესო", რათა რომელიმე თქვენგანს გული არ გაუ-
ქვავდეს ცოდვის საცდურით. 1თეს.5,11.
14 ვინაიდან ქრისტეს თანაზიარნი გავხდით, თუკი რწმენის
საწყისს მტკიცედ დავიცავთ ბოლომდე. 2პეტ.1,4. რომ.8,17. ეფეს.5,30.
15 ვიდრეღა ითქმის: „დღეს, როცა მოისმენთ მის ხმას, ნუ
გაიქვავებთ გულებს, როგორც დრტვინვისას". ებრ.4,7.
16 ვინ იყო, რომ მოისმინა და დრტვინვა იწყო? ყველა ხომ
იმათგან იყო, ვინც მოსეს მიერ გამოვიდა ეგვიპტიდან?
რიცხ.14,4.22.
17 მაშ, ვიღაზე მრისხანებდა იგი ორმოც წელიწადს? თუ არა
ცოდვილებზე, რომელთა ძვლებიც უდაბნოში ჩაიყარა?
18 ვის დაუფიცა, რომ ვერ შევიდოდნენ მის სიმშვიდეში, თუ
არა ურჩებს?
19 და ჩვენ ვხედავთ, რომ მათ ვერ შეძლეს შესვლა ურწმუ-
ნობის გამო.

## თ ა ვ ი 4

### ღვთის ხალხისათვის კიდევ რჩება სიმშვიდე

1 **ამიტომ** გვეშინოდეს, რათა, ვიდრე რჩება აღთქმა მის
სიმშვიდეში შესასვლელად, ვინმე თქვენგანი არ აღმოჩნდეს
დაგვიანებული.
2 ვინაიდან სახარება ჩვენც გვეუწყა, როგორც მათ. მაგრამ
მათთვის სარგებლობა არ მოუტანია მოსმენილ სიტყვას, ვინაი-
დან არ შეერწყა მსმენელთა რწმენას. 1პეტ.1,12.
3 ხოლო სიმშვიდეში შევდივართ ჩვენ, მორწმუნენი,
როგორც მან თქვა: „ამიტომ დავიფიცე ჩემი რისხვისას, რომ
ვერ შემოვლენ ისინი ჩემს სიმშვიდეში, თუმცა ღვთის საქმენი
დასრულდნენ ჯერ კიდევ წუთისოფლის დასაბამიდან“. ებრ.3,11.
4 ვინაიდან მეშვიდე დღეზე სადღაც ასე თქმულა: „და დაი-
სვენა ღმერთმა მეშვიდე დღეს ყოველი საქმისაგან“. დაბ.2,2. გამოს.20,11.
5 და იმავე ადგილას კიდევ: „ვერ შემოვლენ ჩემს სიმშვი-
დეში“. ფსალ.94,11.
6 მაშ, რაკი ზოგს შეუძლია მასში შესვლა, ისინი კი,
რომელთაც უწინ ეხარათ, ვერ შევიდნენ ურჩობის გამო, –
7 კვლავ აწესებს გარკვეულ დღეს, – „დღეს,“ ამბობს დავი-
თით, ესოდენ ხანგრძლივი დროის შემდეგ, როგორც ზემოთაა
ნათქვამი: „დღეს, როცა მოისმენთ მის ხმას, ნუ გაიქვავებთ
გულებს“. ებრ.3,7-8.
8 ვინაიდან, იესო ნავეს ძეს რომ მიენიჭებინა მათთვის
სიმშვიდე, ამის შემდეგ იგი აღარას იტყოდა სხვა დღეზე.
9 ამისათვის კიდევ რჩება შაბათის სიმშვიდე ღვთის ხალხი-
სათვის. გამოცხ.7,14;14,13.
10 ვინაიდან, ვინც მის სიმშვიდეში შევიდა, მან თვითონაც
დაისვენა თავისი საქმეებისაგან, როგორც ღმერთმა თავისისაგან.
11 მაშ, ვეცადოთ, შევიდეთ იმ სიმშვიდეში, რათა არავინ
ჩავარდეს ურჩობაში მათი მაგალითისამებრ.
12 ვინაიდან ღვთის სიტყვა არის ცოცხალი, მოქმედი და
ყოველგვარ ორლესულ მახვილზე უფრო ბასრი, და აღწევს
სიმშვინველისა და სულის, სახსართა და ტვინთა გაყოფის ადგი-
ლამდე, და სჯის გულის აზრებსა და ზრახვებს.
ეს.49,2;1პეტ.1,23. 2კორ.10,4. ეფეს.6,17.
13 არც ერთი ქმნილება არ არის დაფარული მისი ხედვისგან,
არამედ ყოველივე გაშიშვლებული და ღიაა მის თვალთა წინაშე,
ვისაც ვაბარებთ ანგარიშს. ფსალ.32,15. იერ.23,24.

### ჩვენი მღვდელმთავარი ჩვენს მსგავსად გამოიცადა

14 და ახლა, როცა ჩვენ გვყავს დიდი მღვდელმთავარი, რომე-
ლმაც გაიარა ზეცა, იესო, ღვთის ძე, მტკიცედ შევინახოთ
აღსარება. ებრ.6,20.

15 ვინაიდან ისეთი მღვდელმთავარი როდი გვყავს, რომ ვერ
შეძლოს თანაგვიგრძნოს ჩვენს უძლურებებში, არამედ ჩვენსავით
გამოცდილი ყველაფერში, გარდა ცოდვისა. ეს.53,3. ებრ.2,17.
16 აბა, თამამად მივეახლოთ მადლის ტახტს, რომ მივიღოთ
წყალობა და ვპოვოთ მადლი დროული შემწეობისათვის.
რომ.3,25. ეფეს.3,2.

## თ ა ვ ი 5

### ძე – მღვდელმთავარი მელქისედეკის წესით

1 **ვინაიდან** ყოველი მღვდელმთავარი, ადამიანთაგან ამორ-
ჩეული, ადამიანთათვის არის დაყენებული ღვთის სამსახურში,
რათა შესწიროს ძღვენი და მსხვერპლი ცოდვებისათვის.
2 მას ძალუძს შეიწყნაროს უმეცრები და გზასაცდენილები,
ვინაიდან თვითონაც მოცულია სისუსტით.
3 ამიტომ ვალდებულია, შესწიროს ცოდვების გამოსასყიდი
მსხვერპლი – ხალხისთვისაც და თავისთვისაც.
4 და არავინ თავისით არ ღებულობს ამ პატივს, არამედ
ვინც ღვთის მიერაა მოწოდებული, როგორც აარონი. რიცხ.16,5.
5 ასევე ქრისტეს არ უდიდებია თავისი თავი, რომ მღვდელ-
მთავარი გამხდარიყო, არამედ იმან, ვინც უთხრა მას: „ჩემი ძე
ხარ შენ, მე დღეს გშობე შენ“. ფსალ.2,7. იოან.8,54. ებრ.1,5.
6 როგორც სხვა ადგილასაც ამბობს: „შენ მღვდელი ხარ
უკუნისამდე მელქისედეკის წესით“. ფსალ.109,4. ებრ.7,17.
7 მან თავის ხორცში ყოფნის დღეებში ძლიერი ღაღადით და
ცრემლებით შესწირა ლოცვა და ვედრება მას, სიკვდილისაგან
მისი დახსნის შემძლეს, და შესმენილ იქნა იგი ღვთისმოშიშების
გამო. მათ.26,39. მარ.14,35-36. ლუკ.22,44. იოან.12,27.
8 და თუმცა ძე იყო, მან ტანჯვის მეოხებით ისწავლა მორ-
ჩილება. ფილ.2,7-8. ებრ.1,5.
9 და იგი სრულქმნილი, მარადიული ხსნის მიზეზი შეიქმნა
ყველა მისი მორჩილისათვის,
10 და ღვთის მიერ ეწოდა მას მღვდელმთავარი მელქისედეკის
წესით.
11 ბევრი გვაქვს ჩვენ სალაპარაკო ამაზე, მაგრამ ძნელია
განმარტება, ვინაიდან ყურმძიმენი გახდით. მათ.13,15. იოან.16,12.
12 ვინაიდან, დროის მიხედვით თუ ვიმსჯელებთ, თქვენ
მასწავლებლები უნდა ყოფილიყავით. მაგრამ თქვენ კვლავ უნდა
გასწავლონ ღვთის სიტყვის პირველი საწყისები. თქვენ მაგარი
საჭმელი კი არა, რძე გჭირდებათ. იოან.3,10. 1პეტ.2,2. 1კორ.3,1.
13 ვინაიდან ყოველი, ვინც რძით იკვებება, გამოუცდელია
სიმართლის სიტყვაში, რადგან ჩვილია. 1კორ.13,11;14,20.
14 მაგარი საჭმელი განკუთვნილია სრულთათვის, რომელთა

გრძნობანი ჩვევით გაწაფულია კეთილისა და ბოროტის გასარჩე-
ვად. ეფეს.4,13. ფილ.3,15.

## თ ა ვ ი 6

### გაფრთხილება განდგომის წინააღმდეგ

1 **ამიტომ**, დავტოვოთ ქრისტეს სიტყვის საწყისები და
ვისწრაფოთ სრულყოფისაკენ, და კვლავ ნუ ჩავუყრით
საძირკველს მკვდარი საქმეების მონანიებას და ღვთის რწმენას,
2 ნათლობათა, ხელების დასხმისა, მკვდართა აღდგომისა და
მარადიული განკითხვის მოძღვრებას.
3 ამას გავაკეთებთ, თუ ღმერთი ნებას მოგვცემს.
4 ვინაიდან შეუძლებელია,რომ ერთხელ უკვე განათლებულნი,
რომელთაც იგემეს ზეციური ნიჭი და ეზიარნენ სულიწმიდას,
მათ.12,45.
5 გემო უნახეს ღვთის კეთილ სიტყვას და საუკუნო ძალებს,
6 და მერე დაცემულნი კვლავ განახლდნენ მოსანანიებლად,
რადგან ისინი კვლავ ჯვარს აცვამენ ღვთის ძეს და აგინებენ.
2პეტ.2,20. 1იოან.5,16. ეფეს.10,29.
7 ვინაიდან მიწა, რომელიც იწოვს მასზე მრავალგზის
მოსულ წვიმას და იძლევა მწვანილს, სასარგებლოა მათთვის,
ვისთვისაც მუშავდება — იგი ღვთისგან ღებულობს კურთხევას.
8 ხოლო, რომელიც იძლევა ეკალსა და კუროსთავს, უვარგი-
სია და ლამის დაწყევლილი. მისი ბოლოა დაწვა.
იერ.26,6;44,22. მარ.11,21.

### გულმოდგინედ შეინარჩუნებენ იმედს ბოლომდე

9 მაგრამ, საყვარელნო, ჩვენ გვჯერა, რომ უკეთესნი ხართ
და მიწევნულნი ხართ ხსნას, თუმცა ასე ვლაპარაკობთ.
10 ვინაიდან ღმერთი არაა უსამართლო, რომ დაივიწყოს
თქვენი საქმე და სიყვარულის შრომა, რომელიც გამოიჩინეთ
მისი სახელისათვის, რომ ემსახურებოდით და კვლავაც ემსახუ-
რებით წმიდებს. მათ.10,42;25,40.
11 მაგრამ გვსურს, რომ ყოველი თქვენგანი, იმედის სისრუ-
ლისათვის იჩენდეს იმავე ერთგულებას ბოლომდე,
12 რათა არ გაზარმაცდეთ, არამედ მიბაძოთ მათ, ვინც
რწმენით და სულგრძელობით იმკვიდრებენ აღთქმებს.

### ფუძე ასეთი იმედისთვის — ღვთის ნების უცვალებლობა

13 ვინაიდან ღმერთი, აძლევდა რა აღთქმას აბრაამს, რაკი არ
შეეძლო, ვინმე თავისზე დიდი დაეფიცა, საკუთარი თავი დაი-
ფიცა. დაბ.22,16. ფსალ.104,9. ლუკ.1,73.

14 უთხრა: „ჭეშმარიტად, კურთხევით გაკურთხებ შენ და
გამრავლებით გაგამრავლებ შენ".
15 და ასე, სულგრძელობით მიაღწია აღთქმას. რომ.4,17.
16 ადამიანები იფიცებენ უმაღლესს და ფიცია მათი ყოველ-
გვარი დავის დასასრულის დამამტკიცებელი.
17 ამიტომ, როცა ღმერთს სურდა უპირატესად ეჩვენებინა
აღთქმის მემკვიდრეთათვის თავისი ნების უცვალებლობა, ფიცს
მიმართა, ფსალ.32,11. ივ.19,21.
18 რათა ორ უცვალებელ საქმეში, რაშიც შეუძლებელია
ღმერთმა იცრუოს, დიდი ნუგეშისცემა გვქონდეს ჩვენ, რომელ-
ნიც გავეშურეთ, რათა ჩავჭიდებოდით ჩვენს წინ მდებარე
იმედს,
19 რომელიც ჩვენი სულისათვის არის ღუზასავით სანდო და
მტკიცე, და შედის ფარდის მიღმა,
20 სადაც ჩვენთვის წინამორბედად შევიდა იესო და გახდა
უკუნისამდე მღვდელმთავარი მელქისედეკის წესით.
იოან.14,2. ებრ.4,14.

## თ ა ვ ი 7

### მნიშვნელობა მელქისედეკისა, აბრაამისა და ლევისა

1 **ვინაიდან** ეს მელქისედეკი, სალიმის მეფე, უზენაესი
ღვთის მღვდელი, შეეგება აბრაამს, მეფეების განადგურების
შემდეგ დაბრუნებულს, და აკურთხა იგი. დაბ.14,18.
2 რომელსაც აბრაამმა მეათედი უწილადა ყველაფრისაგან.
პირველად მისი სახელი ნიშნავს: სიმართლის მეფეს, შემდეგ:
სალიმის მეფეს, ანუ მშვიდობის მეფეს.
3 უმამო, უდედო, უგვარტომო, არც დღეთა დასაბამი აქვს,
არც სიცოცხლის დასასრული, ღვთის ძის მსგავსად, რჩება
მღვდლად სამუდამოდ.
4 შეხედეთ ახლა, რაოდენ დიდია იგი, რომელსაც მამამთა-
ვარმა აბრაამმა უწილადა მეათედი ნადავლიდან.
5 მათ, ვინც ლევიანთაგან მიიღებენ მღვდლობას, რჯულით
მცნებადა აქვთ მეათედის აღება ხალხისაგან, ანუ თავიანთი
ძმებისაგან, თუმცა ისინიც აბრაამის საზარდულიდან გამოვი-
დნენ. რიცხ.18,21. 2შჯ.18,1. ისუ.14,4.
6 მან კი ვინც მათი გვარიდან არ არის, მიიღო მეათედი
აბრაამისაგან და აკურთხა აღთქმის მქონე. დაბ.12,2;14,20.
7 ხოლო ყოველგვარი ცილობის გარეშე, უმცირესი უმეტესის
მიერ იკურთხება.
8 აქ მეათედს ღებულობენ მოკვდავი ადამიანები, იქ კი
ვისაც მოწმობა აქვს, რომ ცოცხალია.
9 და, ასე ვთქვათ, თვით ლევიმ, რომელიც მეათედს ღებუ-
ლობს, აბრაამის საშუალებით გაიღო მეათედი.

10 ვინაიდან ჯერ კიდევ მამის საზარდულში იყო, როდესაც
მელქისედეკი შეეგება.
11 ჰოდა, სრულყოფა რომ ლევიანური მღვდელმსახურებით
მიიღწეოდეს (ვინაიდან მისი საშუალებით მიეცა ხალხს რჯული),
მაშ, რაღა საჭირო იქნებოდა სხვა მღვდლის აღდგომა მელქისე-
დეკის წესით და სახელდება არა აარონის წესით? გალ.2,21. ებრ.8,7.
12 რადგან მღვდლობის შეცვლასთან ერთად საჭიროა რჯულის
შეცვლაც.
13 ვინაიდან ის, ვისზედაც ლაპარაკია, ეკუთვნოდა სხვა ტომს,
საიდანაც არავინ მიკარებია სამსხვერპლოს.
14 ვინაიდან ცხადია, რომ ჩვენი უფალი აღმობრწყინდა იუდა-
საგან, ამ ტომის მღვდლობაზე კი არაფერი უთქვამს მოსეს.
დაბ.49,8. მათ.2,6. გამოცხ.5,5.
15 და კიდევ უფრო ნათელია ის, რომ მელქისედეკის მსგა-
ვსად დგება სხვა მღვდელი,
16 რომელიც ხორციელი აღთქმის რჯულის მიხედვით კი არაა
მღვდელი, არამედ უსასრულო სიცოცხლის ძალით.
17 ვინაიდან დამოწმებულია: „შენ ხარ მღვდელი უკუნისამდე
მელქისედეკის წესით“. ფსალ.109,4. ებრ.5,6.

## იესო თავდებია აღთქმისა. აქვს მღვდლობა გარდუვალი

18 ადრინდელი მცნება კი გაუქმდა უსუსურობისა და უსარგე-
ბლობის გამო, ეს.1,11. რომ.8,3. გალ.4,9.
19 ვინაიდან რჯულმა ვერაფერი სრულყო, მაგრამ შემოდის
უკეთესი იმედი, რომლის მეშვეობითაც ვუახლოვდებით ღმერთს.
იოან.14,17. საქ.13,39. რომ.5,2.
20 და ეს არ მომხდარა ფიცის გარეშე,
21 ვინაიდან ისინი გახდნენ მღვდლები ფიცის გარეშე, ეს კი
ფიცით მის მიერ, რომელმაც უთხრა მას: „დაიფიცა უფალმა და
არ შეინანებს: 'შენ ხარ მღვდელი უკუნისამდე მელქისედეკის
წესით'“. ფსალ.109,4.
22 ესოდენ უმჯობესი აღთქმის თავდებიც იესო გახდა. ებრ.8,5.
23 მღვდელი ბევრი იყო, რადგან სიკვდილის გამო ვერ რჩე-
ბოდნენ სამსახურში,
24 მას კი, უკუნისამდე დარჩენით გარდუვალი მღვდლობა
აქვს.
25 ამიტომაც ძალუძს სრულად გადაარჩინოს ყველა, ვინც
მისი შუამდგომლობით მიეახლება ღმერთს, ვინაიდან ცოცხალია
მუდამ, რათა უშუამდგომლოს მათ. იოან.1,2. რომ.8,34.
26 ასეთი მღვდელმთავარი შეგვფერის ჩვენ: წმიდა, უმანკო,
გულმართალი, ცოდვილთაგან განრიდებული და ცათა ზედა
ამაღლებული, გამოს.28,38. ლუკ.1,35. 1პეტ.2,22.
27 რომელსაც არ სჭირდება, როგორც იმ მღვდელმთავრებს,

ყოველდღე ჯერ თავისი ცოდვებისათვის შესწიროს მსხვერპლი
და შემდეგ ხალხის ცოდვებისათვის. ვინაიდან ეს მან ერთხელ
მოიმოქმედა, როცა თავი შესწირა. ლევ.16,11.
28 ვინაიდან რჯული აყენებს უძლურ ადამიანებს მღვდელ-
მთავრებად, ხოლო ფიცის სიტყვამ, რჯულის შემდგომ, დააყენა
ძე უკუნისამდე სრულქმნილი.

## თ ა ვ ი 8

### შუამდგომელი ახალი და უკეთესი აღთქმის

1 **მთავარი**, რაზედაც ლაპარაკია, ეს არის: გვყავს ისეთი
მღვდელმთავარი, რომელიც დიდების ტახტის მარჯვნივ დაჯდა
ზეცაში. ებრ.1,3;4,14;7,26.
2 ის არის მსახური წმიდათა და ჭეშმარიტი კარვისა, რომე-
ლიც უფალმა ააშენა და არა ადამიანმა. ებრ.10,21.
3 ვინაიდან ყოველი მღვდელმთავარი დაყენებულია ძღვენისა
და მსხვერპლის შესაწირავად. ამიტომ მასაც უნდა ჰქონდეს
რაიმე მისატანი. ეფეს.5,2.
4 და თუ დარჩებოდა მიწაზე, აღარ იქნებოდა მღვდელი,
ვინაიდან აქ არიან მღვდლები, რომელნიც რჯულის თანახმად
სწირავენ ძღვენს,
5 რომლებიც ემსახურებიან ზეციურ სახესა და ჩრდილს,
როგორც მოსეს ებრძანა, როცა იგი შეუდგა კარვის გასრულე-
ბას. „იხილე, – ეუბნება, – და გააკეთე ყოველივე იმის მსგა-
ვსად, რაც მთაზე გეჩვენა“. გამოს.25,40. საქ.7,44. კოლ.2,17. ებრ.10,1.
6 ახლა კი მან მიიღო უპირატესი მსახურება, რაკი იგი
უმჯობესი აღთქმის შუამავალია და უკეთეს დაპირებებზე არის
დადგენილი. ებრ.7,16;9,13.
7 ვინაიდან პირველი რომ უნაკლო ყოფილიყო, მეორისათვის
ადგილს აღარ მოძებნიდნენ.
8 ვინაიდან უთხრა მათ ყვედრებით: „აჰა, დადგება დღეები,
ამბობს უფალი, და დავუდებ ახალ აღთქმას ისრაელის სახლს და
იუდას სახლს. იერ.31,31-34;32,37. რომ.11,27. ებრ.10,16.
9 ისეთ აღთქმას კი არა, რომელიც მათ მამებს დავუდე იმ
დღეს, როცა ხელი მოვკიდე, რომ ეგვიპტის ქვეყნიდან გამომე-
ყვანა; ვინაიდან ისინი არ დარჩნენ ჩემს აღთქმაში და მე
უგულებელვყავი ისინი, ამბობს უფალი.
10 აჰა, აღთქმა, რომელსაც აღვუთქვამ ისრაელის სახლს იმ
დღეების შემდეგ, ამბობს უფალი: ჩავდებ ჩემს რჯულს მათ
გონებაში და დავწერ მათ გულებზე, და ვიქნები მათი ღმერთი
და ისინი იქნებიან ჩემი ერი. იერ.24,7. ეზეკ.11,20. ზაქ.8,8. 2კორ.6,16.
11 აღარავინ ასწავლის თავის მოძმეს და თავის ძმას და არ
ეტყვის: 'შეიცანი უფალი'; რადგან ყოველი მათგანი, დიდიდან
პატარამდე, შემიცნობს მე, ეს.54,13. 1იოან.2,27.

12 ვინაიდან შევუნდობ მათ უსამართლობას და ცოდვებს
აღარ გავუხსენებ“. ებრ.10,17.
13 რაკი თქვა: ახალიო, ამით დააძველა პირველი, ხოლო რაც ძველდება და ბერდება, ახლოა მოსპობასთან.

## თ ა ვ ი 9

### პირველი კარავი, მაგალითი ახლანდელი დროისა

1 **პირველ** აღთქმასაც ჰქონდა ღვთისმსახურების წესდებები და ამქვეყნიური წმიდა,
2 ვინაიდან მოწყობილი იყო პირველი კარავი, რომელშიც იყო სასანთლე, ტაბლა და საწირი პური, რომელსაც წმიდა ეწოდება. გამოს.40,1.
3 მეორე ფარდის მიღმა იყო კარავი, სახელწოდებით წმიდათაწმიდა,
4 რომელსაც ჰქონდა ოქროს სასაკმევლე და ყოველი მხრიდან ოქროთი მოჭედილი აღთქმის კიდობანი, სადაც იყო მანანით სავსე ოქროს ტაკუკი, აარონის განედლებული კვერთხი და აღთქმის ფიქალები. გამოს.16,33. რიცხ.17,10. 2შჯ.10,1. 3მფ.8,9. 2ნშტ.5,10.
5 ხოლო მათ ზემოთ დიდების ქერუბიმნი, რომელნიც უჩრდილავდნენ შენდობის ადგილს. ამაზე ახლა ნუ ვილაპარაკებთ დაწვრილებით. გამოს.25,18.
6 ასეთნაირად მოწყობილ პირველ კარავში მუდამ შედიან მღვდლები მსახურებათა შესასრულებლად.
7 ხოლო მეორეში მარტო მღვდელმთავარი – წელიწადში ერთხელ, ოღონდ არა სისხლის გარეშე, რომელსაც სწირავს თავისათვის და ხალხის უმეცრებისათვის. გამოს.30,10. ლევ.16,2.
8 სულიწმიდა უჩვენებს ამით, რომ ჯერ კიდევ არაა გახსნილი გზა წმიდაში, სანამ დგას პირველი კარავი.
9 ეს არის აწმყო დროის მაგალითი, როდესაც სწირავენ ძღვენთა და მსხვერპლთ, რასაც არ შეუძლია შემწირველის სინდისის სრულყოფა,
10 რაც საჭმელ-სასმელებითა და სხვადასხვა განბანებით, და ხორციელი წესებით, დადგენილი იყო მხოლოდ გამოსწორების დრომდე. ლევ.11,2. რიცხ.19,7. რომ.14,17.

### ქრისტე – მღვდელმთავარი

11 ხოლო ქრისტე, კეთილი მომავლის მღვდელმთავარი, მოვიდა დიდი და უფრო სრულყოფილი, ხელთუქმნელი კარვით, ესე იგი, არა ამნაირად შექმნილით, ებრ.10,1.
12 არა ვაცთა და ზვარაკთა სისხლით, არამედ საკუთარი სისხლით შევიდა ერთხელ წმიდაში და მოგვიპოვა საუკუნო გამოსყიდვა.

13 ვინაიდან თუ ვაცთა და კუროთა სისხლი და დეკეულის
ფერფლის პკურება წმიდაჰყოფს გაუწმიდურებულთ, რათა განი-
წმიდოს სხეული, ლევ.16,14. რიცხ.19,4.
14 მით უმეტეს სისხლი ქრისტესი, რომელმაც საუკუნო
სულით შესწირა ღმერთს თავისი უბიწო თავი, განწმედს ჩვენს
სინდისს მკვდარი საქმეებისაგან ცოცხალი ღვთის სამსახური-
სათვის. ლუკ.1,74. იოან.17,19. 1იოან.1,7. ტიტ.2,14.

## შუამდგომელი ახალი აღთქმისა

15 ამიტომ ის არის ახალი აღთქმის შუამდგომელი, რათა მისი
სიკვდილის შემდეგ, რაც პირველი აღთქმის დანაშაულთა გამო-
სასყიდად მოხდა, მათ, ვინც მოწოდებულნი არიან მარადიული
მემკვიდრეობისათვის, მიიღონ აღთქმული. 1პეტ.3,18. რომ.5,6.
16 ვინაიდან, სადაც ანდერძია, იქ აუცილებელია მოანდერძის
სიკვდილი.
17 რადგან ანდერძს ძალა აქვს მხოლოდ სიკვდილის შემდეგ.
მანამდე მას ძალა არა აქვს, ვიდრე მოანდერძე ცოცხალია.
გალ.3,15.
18 ამიტომ არც პირველი აღთქმა იყო დამტკიცებული სისხ-
ლის გარეშე.
19 ვინაიდან მოსემ, როდესაც წარმოთქვა მთელი ხალხის
წინაშე ყველა მცნება რჯულისამებრ, აიღო ზვარაკთა და ვაცთა
სისხლი წყალთან, მეწამულ მატყლთან და უსუპთან ერთად და
აპკურა როგორც წიგნს, ისე მთელ ხალხს. გამოს.12,22. ლევ.16,14.
20 და თქვა: „ესაა სისხლი აღთქმისა, რომელიც ღმერთმა
აღგითქვათ თქვენ“. გამოს.24,8.
21 მან კარავსაც და მთელ სამსახურებელ ჭურჭელსაც მოა-
პკურა სისხლი.
22 თითქმის ყველაფერი, რჯულის მიხედვით, სისხლით წმი-
დავდება, და სისხლის დაღვრის გარეშე არ ხდება მიტევება.

## ქრისტე შევიდა თვით ცაში

23 მაშასადამე, იმათი სახეები, რომლებიც ზეცაში არიან,
უნდა წმიდავდებოდნენ ამით, თვით ზეციურნი კი ამაზე უმჯო-
ბესი მსხვერპლებით.
24 ვინაიდან ქრისტე შევიდა არა ხელთქმნილ წმიდაში,
ჭეშმარიტის ანარეკლში, არამედ თვით ცაში, რათა წარდგეს
ახლა ჩვენთვის ღვთის წინაშე.
25 და არა იმისათვის, რომ მრავალგზის შეეწიროს, როგორც
შედის მღვდელმთავარი ყოველწლიურად წმიდაში სხვისი
სისხლით;
26 მაშინ მას წუთისოფლის დასაბამიდან მრავალგზის
მოუხდებოდა ტანჯვა, ის კი ერთხელ, საუკუნეთა დასასრულს,
გამოჩნდა თავისი მსხვერპლით ცოდვის აღსაკვეთად.

27 და როგორც ადამიანებს ერთხელ უწერიათ სიკვდილი და
მერმე განკითხვა,
28 ასევე ქრისტეც, რომელმაც ერთხელ შესწირა თავი, რომ
აღეხოცა მრავალთა ცოდვა, მეორედ გამოჩნდება არა ცოდვები-
საგან განსაწმედად, არამედ მის მომლოდინეთა სახსნელად.
1პეტ.3,18. რომ.5,6.

## თ ა ვ ი 10

### მსხვერპლი და ყოვლადდასაწველი

1 **რჯული**, რომელსაც აქვს მომავალ სიკეთეთა აჩრდილი და
არა თვით საგანთა ხატება, ყოველ წელს მუდმივად შეწირული
ერთი და იმავე მსხვერპლით ვერასოდეს ვერ შეძლებს სრულყოს
მასთან მისულები. კოლ.2,17
2 თორემ შეწყვეტდნენ შესაწირავს, ვინაიდან შემწირვე-
ლებს, თუ ერთხელ განიწმიდებოდნენ, აღარ ექნებოდათ ცოდვე-
ბის არავითარი შეგნება. ლევ.16,34.
3 მაგრამ მათში არის ცოდვების ყოველწლიური გახსენება.
4 ვინაიდან ვაცთა და კუროთა სისხლით ცოდვების მოსპობა
შეუძლებელია. მიქ.6,7. ებრ.9,12.
5 ამიტომ ქრისტე წუთისოფელში მოსვლისას ამბობს:
„მსხვერპლი და შესაწირავი არ გსურს, მაგრამ სხეული განმი-
მზადე მე. ფსალ.39,7-9.
6 ყოვლადდასაწველები და ცოდვის გამოსასყიდი არ იყო
შენთვის მოსაწონი. 1მეფ.15,22.
7 მაშინ მე ვთქვი: 'აჰა, მოვდივარ, როგორც წიგნის დასა-
წყისში წერია ჩემზე, შენი ნების აღსასრულებლად, ღმერთო'“.
ფსალ.39,7-8. იოან.5,46.
8 ზემოთ რომ თქვა: „არც მსხვერპლები, არც შესაწირავები,
არც ყოვლადდასაწველები, არც ცოდვის გამოსასყიდნი, რომ-
ლებსაც სწირავენ რჯულის თანახმად, შენ არ გსურს და არც
არის შენთვის მოსაწონი“,
9 მაშინ დასძინა: „აჰა, მოვდივარ შენი ნების აღსასრულე-
ბლად, ღმერთო“. ის აუქმებს პირველს, რათა დაადგინოს მეორე.
10 ამ ნებით ვართ ჩვენ განწმედილნი იესო ქრისტეს სხეულის
ერთგზის შეწირვით. ებრ.9,28.
11 და ყოველი მღვდელი ყოველდღე დგას მსახურებად და
მრავალგზის სწირავს იმავე მსხვერპლთ, რომელთაც არასოდეს
არ ძალუძთ ცოდვების მოსპობა. ებრ.9,9.
12 მან კი ერთი მსხვერპლი შესწირა ცოდვებისათვის და
სამუდამოდ დაჯდა ღვთის მარჯვნივ. ებრ.1,3.
13 მას შემდეგ კი ელის, სანამ მისი მტრები მის ფერხთა
კვარცხლბეკად იქცევიან. ფსალ.2,8;109,1. 1კორ.15,25. ებრ.1,13.

14 ვინაიდან მან ერთი შეწირვით სამუდამოდ სრულყო განსა-
წმედელნი.
15 სულიწმიდაც გვიმოწმებს ჩვენ, ვინაიდან ნათქვამია:
16 „აჰა, აღთქმა, რომელსაც ვუანდერძებ მათ იმ დღეების
შემდეგ, ამბობს უფალი, მივცემ ჩემს რჯულს მათ გულებს და
ჩავწერ მათს გონებაში.“ იერ.31,33. რომ.11,27. ებრ.8,8.
17 „ცოდვებსა და ურჯულოებას აღარ გავუხსენებ.“
18 ხოლო სადაც ცოდვების მიტევებაა, იქ საჭირო აღარ არის
შესაწირავი მათთვის.

## შეგონება სიმტკიცეზე

19 ამრიგად, ძმანო, რაკი გვაქვს გაბედულება წმიდაში შესვ-
ლისა იესოს სისხლის მეშვეობით, ახალი და ცოცხალი გზით,
იოან.10,9;14,6.
20 რომელიც გაგვიხსნა მან ფარდით, ესე იგი, თავისი ხორ-
ცით, მათ.27,51.
21 და გვყავს მღვდელმთავარი ღვთის სახლზე, 1ტიმ.3,15.
22 მივუახლოვდეთ მას გულმართლად და სრული რწმენით,
ბოროტი სინდისისაგან სხურებით გულგაწმედილნი და სუფთა
წყლით სხეულგაბანილნი. ლევ.16,4. ეზეკ.36,25. 2კორ.7,1. ეფეს.5,26.
23 მტკიცედ მივყვეთ იმედის აღსარებას, ვინაიდან აღმთქმელი
სარწმუნოა.
24 ყურადღებით მოვეკიდოთ ერთმანეთს, წავახალისოთ სიყვა-
რულისა და კეთილი საქმეებისათვის.
25 ნუ მივატოვებთ ჩვენს შესაკრებელს, როგორც ზოგიერ-
თებს სჩვევიათ, არამედ შევაგონოთ ერთმანეთს. და, მით
უმეტეს, რაც უფრო მეტად ატყობთ იმ დღის მოახლოებას.
2პეტ.3,8.

## შედეგი თვითნებური ცოდვის შემეცნების შემდეგ

26 ვინაიდან, თუ ჩვენ მას აქეთ, რაც მივიღეთ ჭეშმარიტების
შემეცნება, კვლავ ნებსით ვცოდავთ, აღარა რჩება მსხვერპლი
ცოდვებისათვის, ებრ.6,4.
27 არამედ სამსჯავროს რაღაც საშინელი მოლოდინი და მოწი-
ნააღმდეგეთა შთანთქმისათვის გამზადებული შურის ცეცხლი.
სოფ.1,18.
28 თუკი ვინმე, მოსეს რჯულის უარმყოფელი, ორი ან სამი
კაცის მოწმობით, შეუწყალებლად ისჯება სიკვდილით,
2შჯ.17,6;19,15. მათ.18,16. იოან.8,17. 2კორ.13,1.
29 როგორ ფიქრობთ, რაოდენ უფრო მძიმე სასჯელს დაიმსა-
ხურებს ის, ვინც გათელა ძე ღვთისა და წმიდად არ მიიჩნია
აღთქმის სისხლი, რომლითაც განიწმიდა, და შეურაცხყო სული
მადლისა?

30 რადგან ჩვენ ვიცნობთ იმას, ვინც თქვა: „ჩემია შურისგება
და მე მივუზღავ“. და კიდევ: „უფალი განიკითხავს თავის ერს“.
2შჯ.32,35-36. რომ.12,19.
31 საშინელებაა ცოცხალი ღვთის ხელში ჩავარდნა! ლუკ.12,5.

**მოთმინება გესაჭიროებათ, რათა მიიღოთ აღთქმული**

32 გაიხსენეთ უწინდელი დღეები, როცა განათლდით და
დაითმინეთ ტანჯვის უდიდესი ღვაწლი.
33 ერთი მხრივ, შეურაცხყოფასა და ჭირში იყავით სხვათა
სასეიროდ ქცეული, მეორეს მხრივ კი, მათ თანაუგრძნობდით,
ვისაც იგივე დაემართა.
34 ვინაიდან ჩემს ბორკილებსაც თანაუგრძნობდით და თქვენი
ქონების დატაცებასაც სიხარულით იტანდით, რაკი იცოდით,
რომ ზეცაში გაქვთ უკეთესი და წარუვალი საუნჯე. საქ.21,11.
35 მაშ, ნუ მიატოვებთ თქვენს გაბედულებას, რომელსაც
დიდი საზღაური აქვს. მათ.5,12.
36 მოთმინება გმართებთ თქვენ, რათა აღასრულოთ ღვთის
ნება და მიიღოთ აღთქმული.
37 ვინაიდან კიდევ ცოტა, ძალიან ცოტაც და მოვა მომავალი,
არ დააყოვნებს. ამბ.2,3-4.
38 მართალი იცოცხლებს რწმენით, ხოლო თუ უკან მიიქცევა,
ჩემი სული არ მოიწონებს მას. რომ.1,17. გალ.3,11.
39 ხოლო ჩვენ უკან მიქცეულთაგანნი კი არა ვართ დასაღუპა-
ვად, არამედ მორწმუნენი სულის სახსნელად.

## თ ა ვ ი 11

**რწმენა და მაგალითები დაბადებიდან ნოემდე**

1 **ხოლო** რწმენა არის მტკიცე დარწმუნება იმაში, რასაც
ვესავთ, დადასტურება იმისა, რასაც ვერ ვხედავთ. რომ.8,24.
2 მასში მიიღეს უხუცესებმა დამოწმება.
3 რწმენით შევიტყობთ, რომ საუკუნეები მოწყობილია
ღვთის სიტყვით, რადგან წარმოიშვა უხილავისაგან.
დაბ.1,1. ფსალ.32,6.
4 რწმენით შესწირა აბელმა ღმერთს კაენისაზე უკეთესი
მსხვერპლი, რომლითაც მიიღო მოწმობა, რომ მართალია იგი,
როგორც ღმერთმა დაამოწმა მის ძღვენთა შესახებ, და მისითვე
კვლავ ლაპარაკობს სიკვდილის შემდეგ. დაბ.4,4. მათ.23,35.
5 რწმენით იქნა გადაყვანილი ენოქი, რათა სიკვდილი არ
ენახა. ველარავინ ჰპოვა იგი, ვინაიდან ღმერთმა წაიყვანა, ვინა-
იდან წაყვანამდე მიიღო დამოწმება, რომ ღმერთს აამა. დაბ.5,24.
6 ხოლო რწმენის გარეშე შეუძლებელია ღვთისთვის მოსა-
წონად ყოფნა, ვინაიდან ვინც ღმერთთან მიდის, უნდა სწამდეს,

რომ ღმერთი არსებობს და თავის მაძიებელს საზღაურს
მიაგებს.
7 რწმენით იყო, რომ მიიღო ნოემ გამოცხადება იმაზე, რაც
ჯერ არ იყო ხილული, ღვთისმოშიშობით გაამზადა კიდობანი
თავისი სახლის გადასარჩენად. ამით მსჯავრი დასდო წუთისო-
ფელს და სიმართლის მემკვიდრე გახდა რწმენის ძალით.
დაბ.6,22. ეზეკ.14,14.

## ისაკი, იაკობი, იოსები, მოსე და სხვანი

8 რწმენით იყო, რომ დაემორჩილა აბრაამი მოწოდებას,
წასულიყო ქვეყანაში, რომელიც მემკვიდრეობად უნდა მიეღო,
და ისე წავიდა, რომ არ იცოდა, სად მიდიოდა. დაბ.12,4.
9 რწმენით იყო, რომ შეეხიზნა აღთქმულ ქვეყანას, როგორც
უცხოს, და კარვებში მკვიდრობდა ისაკთან და იაკობთან –
იმავე აღთქმის თანამემკვიდრეებთან ერთად.
10 ვინაიდან ელოდა ქალაქს საძირკვლიანს, რომლის მშენე-
ბელი და შემოქმედი ღმერთია. ებრ.12,22.
11 რწმენით იყო, რომ სარამაც, უნაყოფომ, მიიღო ძალა
თესლის გასანაყოფიერებლად და ჟამგარდასულმა შვა, ვინაიდან
სარწმუნოდ შერაცხა აღმთქმელი. დაბ.17,19;21,2. რომ.4,19.
12 ამიტომ ერთისაგან და, ისიც ლამის მკვდრისაგან, იშვა
მრავალი, როგორც ცაში ვარსკვლავები და როგორც უთვალავი
ქვიშა ზღვის ნაპირზე. დაბ.15,5;22,17.
13 რწმენაში დაიხოცნენ ესენი ყველანი და ვერ მიიღეს
აღთქმულნი, მხოლოდ შორიდან უყურებდნენ მათ და აღიარე-
ბდნენ, რომ უცხონი და ხიზნები არიან ამ ქვეყანაზე. დაბ.23,4;47,9.
14 ვინაიდან ისინი, ვინც ასე ლაპარაკობენ, ცხადყოფენ, რომ
სამშობლოს ეძებენ.
15 ხოლო თუ გაიხსენებდნენ, საიდან გამოვიდნენ, ექნებოდათ
იქ დაბრუნების დრო.
16 მაგრამ მათ სურდათ უკეთესი, ესე იგი, ზეციური. ამიტომ
ღმერთსაც არ რცხვენია, რომ თავის თავს მათი ღმერთი
უწოდოს, ვინაიდან მან მოუმზადა მათ ქალაქი.
გამოს.3,15. მათ.22,32.
17 რწმენით იყო, რომ მიიყვანა აბრაამმა მსხვერპლად ისაკი,
როცა გამოიცადა და რაკი აღთქმა ჰქონდა, მხოლოდშობილს
სწირავდა. დაბ.22,9.
18 რომელზეც ნათქვამი იყო: „ისაკში გეყოლება შენ შთამო-
მავლობა“. დაბ.21,12. რომ.9,7.
19 ვინაიდან მიიჩნია, რომ ღმერთს მკვდრეთით აღდგენის
ძალაც შესწევს. ამიტომ მიიღო იგი მაგალითის სახით.
20 რწმენით იყო, რომ აკურთხა ისაკმა იაკობი და ესავი
მომავლისათვის. დაბ.27,27.

21 რწმენით იყო, რომ აკურთხა სათითაოდ იაკობმა იოსების
ძენი და თაყვანი სცა ღმერთს თავის კვერთხს დაყრდნობილმა.
დაბ.47,31;48,14.
22 რწმენით იყო, რომ მოიხსენია იოსებმა აღსასრულისას
ისრაელიანთა გამოსვლა და ანდერძი დატოვა თავისი ძვლების
შესახებ. დაბ.50,24.
23 რწმენით იყო, რომ მალავდნენ მოსეს მისი მშობლები
დაბადებიდან სამ თვეს, ვინაიდან ხედავდნენ, რომ ბავშვი კარგი
იყო, და არ შეუშინდნენ მეფის ბრძანებას. გამოს.2,2. საქ.7,20.
24 რწმენით იყო, უარი რომ თქვა მოსემ, როცა წამოიზარდა,
ფარაონის ასულის ძედ წოდებულიყო. გამოს.2,11.
25 და ღვთის ხალხთან ტანჯვა ამჯობინა წარმავალ, ცოდვიან
განცხრომას.
26 ქრისტესათვის გმობა მეტ სიმდიდრედ მიიჩნია, ვიდრე
ეგვიპტის საგანძურები, ვინაიდან ხედავდა საზღაურს.
27 რწმენით იყო, რომ დატოვა ეგვიპტე და მეფის რისხვას
არ შეუშინდა. ვინაიდან იგი, თითქოს უხილავს ხედავსო,
მტკიცე იყო. გამოს.10,29;13,17.
28 რწმენით იყო, რომ მოაწყო პასექი და სისხლის შეპკუ-
რება, რათა არ გაჰკარებოდა შემმუსვრელი მათ პირმშოებს.
გამოს.12,3.7.
29 რწმენით იყო, რომ გადავიდნენ მეწამულ ზღვაზე,
როგორც ხმელეთზე, ხოლო ეგვიპტელებმაც სცადეს, მაგრამ
დაიმთქნენ. გამოს.14,21.
30 რწმენით იყო, რომ დაეცა იერიხონის გალავნები შვიდ-
დღიანი გარშემოვლის შემდეგ. ისუ.6,20.
31 რწმენით იყო, რომ არ დაიღუპა ურწმუნოებთან ერთად
მეძავი რახაბი, რომელმაც მშვიდობიანად მიიღო მზვერავები.
ისუ.2,1;6,24.

## მათი მიღწევა რწმენით

32 კიდევ რა ვთქვა? დრო არ მეყოფა, რომ ვილაპარაკო
გედეონზე, ბარაკზე, სამსონზე, იეფთაეზე, დავითზე, სამუელსა
და წინასწარმეტყველებზე, მსჯ.4,6;7,15;11,11;13,24. 1მფ.7,10;17,45.
33 რომლებიც რწმენით ამარცხებდნენ სამეფოებს, იქმოდნენ
სიმართლეს, აღწევდნენ აღთქმებს, პირს უკრავდნენ ლომებს,
დან.6,22.
34 შრეტდნენ ცეცხლის ძალას, ირიდებდნენ მახვილის პირს,
ძლიერდებოდნენ უძლურებისაგან, მაგრები იყვნენ ომში,
დევნიდნენ უცხოთა ჯარებს. 1მფ.14,6. 3მფ.19,3. ეს.38,9. დან.3,25.
35 ცოლები გაცოცხლებულებს ღებულობდნენ თავიანთ
მკვდრებს, სხვები კი ეწამებოდნენ და გამოხსნაზე უარს
ამბობდნენ, რათა უკეთესი აღდგომისათვის მიეღწიათ.
3მფ.17,22. 4მფ.4,36.

36 ზოგმა დაითმინა გინება და გვემა, ბორკილები და საპყ-
რობილეები. დაბ.39,20. მსჯ.16,25. იერ.20,2.
37 მათ ქოლავდნენ, ხერხავდნენ, აწამებდნენ; მახვილით იხო-
ცებოდნენ, დაეხეტებოდნენ ცხვრისა და თხის ტყავებით,
შეჭირვებულნი, შევიწროებულნი, დათრგუნულნი.
3მფ.21,13; 2ნშტ.24,21. იერ.26,23.
38 ისინი, რომელთა ღირსიც არ იყო მთელი წუთისოფელი,
დაეხეტებოდნენ უდაბნოებსა და მთებში, დედამიწის მღვიმეებსა
და ხევხუვებში. 1მფ.22,1. 3მფ.17,3.
39 ყველა ამათგანს რწმენით დამოწმება კი ჰქონდა, მაგრამ
ვერ მიიღეს აღთქმული, ლუკ.10,24.
40 იმიტომ, რომ წინასწარ გაითვალისწინა ღმერთმა ჩვენთვის
მეტი სიკეთე, რათა ისინი უჩვენოდ არ განსრულებულიყვნენ.

## თ ა ვ ი 12

### შევხედოთ იესოს

1 **ამიტომ** ჩვენც, როცა ირგვლივ მოწმეთა ღრუბელი გვაქვს,
ჩამოვიცილოთ ყოველგვარი ტვირთი და დამაბრკოლებელი
ცოდვა, და მოთმინებით გავირბინოთ ჩვენს წინ მდებარე სარ-
ბიელი. 1პეტ.2,1. რომ.6,12. ეფეს.4,22. კოლ.3,8.
2 შევხედოთ რწმენის მიზეზსა და სრულმყოფელს – იესოს,
რომელმაც მისთვის შეთავაზებული სიხარულის ნაცვლად დაი-
თმინა ჯვარი, უგულებელყო სირცხვილი და ღვთის ტახტის
მარჯვნივ დაჯდა. ლუკ.23,46. ფილ.2,8.
3 იფიქრეთ იმაზე, ვინც მოითმინა ესოდენი სიძულვილი
ცოდვილთაგან, რათა თქვენ არ გატეხილიყავით სულდაძაბუნე-
ბულნი. ლუკ.2,34. საქ.28,22. გალ.6,9.

### უფლისაგან წვრთნას ნუ უგულებელყოფ

4 ჯერ კიდევ სისხლამდე არ მდგარხართ ცოდვის წინაა-
ღმდეგ საბრძოლველად. 1კორ.10,13.
5 და დაივიწყეთ შეგონების სიტყვა, თქვენდამი მომართული,
როგორც შვილებისადმი: „შვილო, უფლისგან წვრთნას ნუ
უგულებელყოფ და მის მხილებებს ნუ წაუყრუებ.
იგ.3,11. გამოცხ.3,19.
6 რადგან ვინც უყვარს, იმას წვრთნის უფალი. სცემს ყოველ
შვილს, ვისაც ღებულობს“. იობ.5,17. ფსალ.93,12. იგ.3,12.
7 თუ თქვენ ითმენთ წვრთნას, ღმერთი გექცევათ, როგორც
შვილებს. ვინაიდან განა არის ისეთი შვილი, რომელსაც მამა არ
წვრთნიდეს?
8 ხოლო თუ დარჩებით წვრთნის გარეშე, რაც ყველასთვის
საზიაროა, მაშინ თქვენ ბუშები ყოფილხართ და არა შვილები.

9 და კიდევ: თუ ჩვენი ხორციელი მამები გვწვრთნიდნენ და
გვეშინოდა მათი, განა უფრო მეტად არ უნდა დავემორჩილოთ
სულთა მამას, რათა ვიცოცხლოთ?
რიცხ.16,22. იობ.12,10. ეკლ.12,7. ზაქ.12,1.
10 ისინი გვწვრთნიდნენ თვითნებურად მცირე დღეებისათვის,
ეს კი – ჩვენი სარგებლობისათვის, რათა წილი გვქონდეს მის
სიწმიდეში. მათ.7,11. ტიტ.2,12.
11 ყოველი წვრთნა ამჟამად სიხარულად კი არ გვეჩვენება,
არამედ მწუხარებად. მაგრამ შემდგომში სიმართლის მშვიდო-
ბიან ნაყოფს აძლევს მას, ვინც მის მიერ განისწავლა. ეს.35,3.
12 აბა, გამართეთ ჩამოყრილი ხელები და დაძაბუნებული
მუხლები.
13 მოასწორეთ გზები თქვენს ფერხთათვის, რათა კოჭლმა არ
გადაუხვიოს, არამედ უფრო განიკურნოს.
14 ეცადეთ იქონიოთ ყველასთან მშვიდობა და სიწმიდე,
ურომლისოდაც ვერავინ იხილავს უფალს.
რომ.12,18. 2კორ.7,1. 1თეს.4,3.
15 გაფრთხილდით, რომ რომელიმე თქვენგანს არ მოაკლდეს
ღვთის მადლი, რათა რომელიმე მწარე ფესვმა აღმოცენებისას
ზიანი არ მოიტანოს და ამით ბევრი არ შეიბილწოს.
1შჯ.29,18. გალ.5,9. 2ტიმ.2,17.
16 რათა არ იყოს თქვენს შორის გარყვნილი ან ღვთის გარე-
განი, როგორც ესავი, რომელმაც ერთი შეჭამადისთვის უარი
თქვა პირმშოობაზე. დაბ.25,33. 1კორ.6,15.
17 თქვენ ხომ იცით, რომ ამის შემდეგ იგი უკუგდებული
იყო, როცა მოისურვა, მემკვიდრეობით მიეღო კურთხევა. ვერ
მონახა მონანიების ადგილი, თუმცა ცრემლებით კი ითხოვდა
ამას. დაბ.27,34.
18 თქვენ არ მიახლოვებულხართ მთას, ხელშესახებსა და
ცეცხლით აღგზნებულს, არც ბნელსა და წყვდიადს ან ქარი-
შხალს, გამოს.19,12.
19 არც საყვირის ხმას და არც სიტყვათა ხმას, რომლის
გამგონენიც ითხოვდნენ, რომ მათთვის აღარ გაგრძელებულიყო
სიტყვა, გამოს.20,19.
20 ვინაიდან აღარ შეეძლოთ იმ ნაბრძანების ატანა: „მხეციც
რომ შეეხოს მთას, ჩაიქოლოს“. გამოს.19,13.
21 იმდენად საშინელი იყო ეს სანახაობა, რომ მოსემაც თქვა:
„შეძრწუნებული ვარ და ვკანკალებ“. 2შჯ.33,2. ფსალ.67,18.
22 მაგრამ თქვენ მიეახლეთ სიონის მთას და ცოცხალი ღვთის
ქალაქს – ზეციურ იერუსალიმს და აურაცხელ ანგელოზებს,
გალ.4,26. გამოცხ.3,12.
23 კრებულს და პირმშოთა ეკლესიას, ცაში რომ არიან
ჩაწერილნი, და ყველას განმკითხავ ღმერთს და განსრულებულ
მართალთა სულებს, იერ.31,9. ლუკ.10,20. გამოს.13,8.
24 და ახალი აღთქმის შუამდგომელ იესოს, და საპკურებელ

სისხლს, რომელიც აბელის სისხლზე უკეთ მეტყველებს.
დაბ.4,10. 2ტიმ.2,5.
25 ფრთხილად! ნუ უარყოფ მოლაპარაკეს, რადგან თუკი ისინი
ვერ გადარჩნენ, რომელთაც უარყვეს ქვეყნად მაუწყებელი, მით
უფრო ჩვენ, თუ ზურგს ვაქცევთ ზეციდან მაუწყებელს,
ებრ.1,2;2,1;3,17.
26 რომლის ხმამ მაშინ შეძრა მიწა და რომელმაც ახლა
მოგვცა ასეთი აღთქმა: „კიდევ ერთხელ შევძრავ არა მარტო
დედამიწას, არამედ ცასაც". გამოს.19,18. ანგ.2,7.
27 ეს „კიდევ ერთხელ" ნიშნავს შეძრულთა შეცვლას,
როგორც შექმნილისას, რათა დარჩეს, რაც შეუძრავია.
ფსალ.101,27. მათ.24,35.
28 ამიტომ ჩვენ, შეუძრავ სასუფეველს რომ ვღებულობთ,
ვიქონიოთ მადლი, რომლითაც სათნოდ ვემსახურებით ღმერთს,
მოწიწებითა და მოშიშებით. ლუკ.1,33.
29 რადგან ჩვენი ღმერთი მჭამელი ცეცხლია.
რიცხ.11,1. 2შჯ.4,24. ეს.49,3. დან.7,9.

## თ ა ვ ი 13

### რჩევა მორწმუნეებს ყოფაქცევაზე

1 **ძმური** სიყვარული დარჩეს.
2 სტუმართმოყვარეობა არ დაივიწყოთ, ვინაიდან ზოგიერ-
თებს ანგელოზებისათვის გაუწევიათ სტუმართმოყვარეობა და არ
სცოდნიათ. დაბ.18,3;19,2. მათ.25,35. რომ.12,13.
3 გაიხსენეთ პატიმარნი, თითქოს თქვენც მათთან ერთად
ყოფილიყოთ შებორკილნი და ტანჯულნი, რადგან თქვენ თვი-
თონაც სხეულში იმყოფებით.
4 ყველას ცოლ-ქმრობა იყოს პატიოსანი და სარეცელი –
შეუბილწავი. მეძავებსა და მრუშებს კი ღმერთი განიკითხავს.
1კორ.6,15.
5 თქვენი გზა იყოს ვერცხლის სიყვარულის გარეშე და იმას
დასჯერდით, რაცა გაქვთ, ვინაიდან თქვა: „არ მიგატოვებ და არ
დაგაგდებ". დაბ.28,15. ისუ 6,15. მათ.6,34.
6 ამიტომ გამხნევებულნი ვამბობთ: „უფალია ჩემი შემწე,
არ მეშინია: რას მიზამს მე კაცი?" ფსალ.117,6.
7 გაიხსენეთ თქვენი წინამძღოლები, რომლებიც გიქადაგე-
ბდნენ ღვთის სიტყვას, მათი სიცოცხლის აღსასრულის შემყუ-
რეებმა მიბაძეთ მათ რწმენას. 1თეს.5,12.
8 იესო ქრისტე იგივეა გუშინ და დღეს, და უკუნისამდეც.
1კორ.3,11. გამოცხ.1,4.
9 არ გაგიტაცოთ სხვადასხვა და უცხო მოძღვრებებმა; ვინა-
იდან კარგია გულის გამაგრება მადლით და არა საჭმელებით,

საიდანაც სარგებელი ვერ ნახეს მისმა მიმდევრებმა.
იოან.6,27. ეფეს.4,14.
10 ჩვენ გვაქვს სამსხვერპლო, საიდანაც ჭამის უფლება არა
აქვთ კარვის მსახურთ. 1კორ.9,13.
11 ვინაიდან ცხოველთა გვამებს, რომელთა სისხლი ცოდვათა-
თვის შეაქვს მღვდელმთავარს წმიდაში, ბანაკს გარეთ წვავენ.
ლევ.16,27.
12 ამიტომ იესოც, რათა განეწმიდა ხალხი თავისი სისხლით,
კარიბჭის გარეთ იტანჯა. მათ.21,39;27,33. გამოცხ.1,5.
13 მაშ, გავიდეთ მასთან ბანაკის გარეთ და ვიტვირთოთ მისი
შეურაცხყოფა. 1პეტ.4,14. ებრ.11,26;12,2.
14 ვინაიდან არ გაგვაჩნია აქ მუდმივი ქალაქი, არამედ მომა-
ვალს ვეძებთ. ფილ.3,20. ებრ.12,22.
15 მაშ, მისი საშუალებით მუდამ ვწირავდეთ ღმერთს ქების
მსხვერპლს, ესე იგი, მისი სახელის აღმსარებელ ბაგეთა ნაყოფს.
ფსალ.49,14;50,19. ოსე.14,3.
16 არ დაივიწყოთ ქველმოქმედება და გაზიარება, ვინაიდან
ასეთი მსხვერპლები სათნოა ღვთისათვის. 1კორ.9,12. ფილ.4,18.

## შეგონება

17 მოუსმინეთ თქვენს წინამძღოლებს და დაემორჩილეთ მათ,
ვინაიდან ისინი ფხიზლობენ თქვენს სულებზე, როგორც პასუხი-
სმგებელნი, რათა აკეთებდნენ ამას სიხარულით და არ კვნესო-
დნენ, რადგან ეს სასარგებლო არ არის თქვენთვის.
ეზეკ.33,7. მათ.25,13. საქ.20,31. 1კორ.4,1.
18 ილოცეთ ჩვენთვის, ვინაიდან დარწმუნებულნი ვართ, რომ
გვაქვს კეთილი სინდისი და გვსურს ყველაფერში კეთილად
ვიქცეოდეთ. საქ.23,1. რომ.15,30.
19 უფრო მეტად კი შეგაგონებთ, გააკეთოთ ეს იმისათვის,
რომ მალე დავბრუნდე თქვენთან.

## ლოცვა, რომ ღმერთმა სრულყოს ისინი ყოველ კეთილ საქმეში

20 ხოლო მშვიდობის ღმერთმა, რომელმაც საუკუნო აღთქმის
სისხლით მკვდრეთით აღადგინა ცხვრის დიდი მწყემსი, ჩვენი
უფალი იესო, ეს.40,11. ზაქ.9,16. იოან.10,11. საქ.2,24. 1თეს.1,10.
21 სრულგყოთ ყოველ კეთილ საქმეში მისი ნების შესასრულე-
ბლად, თქვენში მისი მოსაწონის საქმნელად იესო ქრისტეს
საშუალებით. მას დიდება უკუნითი უკუნისამდე. ამინ.
1პეტ.5,10. 2კორ.3,15. 1თეს.5,23.

## მოკითხვა

22 გთხოვთ, ძმებო, შეიწყნარეთ ეს დარიგების სიტყვა,
რადგან მოკლედ მოგწერეთ თქვენ.

23 იცოდეთ, გათავისუფლდა ჩვენი ძმა ტიმოთე და, თუ მალე
მოვიდა, მასთან ერთად გინახულებთ.
24 მოიკითხეთ ყველა თქვენი წინამძღოლი და ყველა წმიდა.
იტალიელები მოკითხვას გითვლიან.
25 მადლი ყველასთან თქვენთან. ამინ.


პატმოსი

# იოანე მოციქულის გამოცხადება

## თავი 1

### იოანეს მოწმობა

1 **გამოცხადება** იესო ქრისტესი, რომელიც მისცა მას
ღმერთმა, რათა ეჩვენებინა თავის მსახურთათვის, რაც უნდა
მოხდეს მალე, და აუწყა თავის მსახურს იოანეს, გაუგზავნა რა
თავისი ანგელოზის მეშვეობით.
2 რომელმაც დაამოწმა ღვთის სიტყვა და იესო ქრისტეს
მოწმობა, და რაც იხილა.
3 ნეტარია წამკითხველი და მომსმენი ამ საწინასწარმე-
ტყველო სიტყვისა და მასში დაწერილის დამცველი, რადგან
ახლოა ჟამი. ლუკ.11,28.

### აზიაში შვიდ ეკლესიას

4 იოანე აზიაში შვიდ ეკლესიას: მადლი თქვენ და მშვიდობა
მისგან, რომელიც არის, იყო და მოდის, და შვიდი სულისაგან,
რომლებიც მისი ტახტის წინაშე არიან, გამოს.3,14. გამოცხ.4,5.
5 და იესო ქრისტესაგან, რომელიც სარწმუნო მოწამეა,
პირმშო მკვდართაგან და მიწიერ მეფეთა მთავარი. მას, რომელ-
მაც შეგვიყვარა და საკუთარი სისხლით გვიხსნა ჩვენი ცოდვე-
ბისაგან ფს.88,38. 1პეტ.1,19. 1იოან.1,7. 1კორ.15,20. კოლ.1,18.
6 და გაგვხადა ჩვენ სუფევად, მღვდლებად ღვთისა და
თავისი მამისათვის, მას დიდება და ძლიერება უკუნითი უკუნი-
სამდე. ამინ. გამოს.19,6. 1პეტ.2,9.

7 აჰა, ის მოდის ღრუბლებით და დაინახავს მას ყოველი
თვალი, ისინიც, რომელთაც განგმირეს იგი, და აქვითინდება მის
წინაშე დედამიწის ყველა ტომი. დიახ, ამინ.
ეს.3,14. ზაქ.12,10. მათ.24,30. იუდ.1,14.
8 „მე ვარ ანი და ჰოე, – ამბობს უფალი ღმერთი, – ის ვინც
არის, ვინც იყო და ვინც მოდის, ყოვლისმპყრობელი.“ ეს.41,4.

## იოანეს ხილვა პატმოსზე

9 მე ვარ იოანე, თქვენი ძმა და მოზიარე გასაჭირში, სუფე-
ვასა და იესო ქრისტეს მოთმინებაში. ვიყავი კუნძულზე, რომე-
ლსაც ეწოდება პატმოსი, ღვთის სიტყვისათვის და იესო
ქრისტეს მოწმობისათვის. რომ.8,17.
10 მე ვიყავი სულში უფლის დღეს და ზურგსუკანიდან
შემომესმა დიდი ხმა, საყვირის მსგავსი, ეს.44,6;48,12.
11 რომელიც ამბობდა: „რასაც ხედავ, დაწერე წიგნში და
დაუგზავნე შვიდ ეკლესიას: ეფესოს, სმირნას, პერგამოს, თია-
ტირას, სარდეს, ფილადელფიას და ლაოდიკიას“.
12 მივბრუნდი, რომ დამენახა ხმა, რომელიც მელაპარაკებოდა,
და მიბრუნებისას ვიხილე შვიდი ოქროს სასანთლე.
გამოს.25,37. ზაქ.4,2.
13 შვიდი სასანთლის შუაში ვიხილე მსგავსი კაცის ძისა,
რომელსაც ემოსა მოსასხამი და გულმკერდზე ოქროს სარტყელი
ერტყა. ეზეკ.1,26. დან.10,5.
14 მისი თავი და თმები თეთრი იყო, როგორც თეთრი
მატყლი, როგორც თოვლი. თვალები მისი, როგორც ცეცხლის
ალი. დან.7,9.
15 მისი ფეხები, როგორც მოელვარე სპილენძი, როგორც
ქურაში გავარვარებული. მისი ხმა, როგორც ბევრი წყლის
ხმაური. ეზეკ.43,2. დან.10,6.
16 მარჯვენა ხელში ეჭირა შვიდი ვარსკვლავი, მისი პირიდან
გამოდიოდა ორლესული მახვილი, მისი სახე იყო როგორც მზე,
თავის ძალაში რომ ანათებს. ეს.49,2. მათ.28,18. ეფეს.6,17. გამოცხ.2,16.
17 როცა ვიხილე იგი, მკვდარივით დავეცი მის ფერხთით. მან
თავისი მარჯვენა დამადო და მითხრა: „ნუ გეშინია, მე ვარ
პირველი და უკანასკნელი, დან.8,18.
18 და ცოცხალი. მკვდარი ვიყავი და, აჰა, ცოცხალი ვარ
უკუნითი უკუნისამდე. მიპყრია სიკვდილისა და ჯოჯოხეთის
გასაღები. იობ.12,14. ეს.22,22. გამოცხ.3,7.
19 ამიტომ დაწერე, რაც იხილე, რაც არის და რაც იქნება
ამის შემდეგ.
20 შვიდი ვარსკვლავის საიდუმლო, რომელიც შენ იხილე ჩემს
მარჯვენაში და შვიდი ოქროს სასანთლე: შვიდი ვარსკვლავი
შვიდი ეკლესიის ანგელოზებია, ხოლო შვიდი სასანთლე შვიდი
ეკლესიაა. მალ.2,7.

# თ ა ვ ი 2

## ეფესელთა ეკლესიას: შენ მიატოვე პირველი სიყვარული

1 „ეფესოს ეკლესიის ანგელოზს მისწერე: ასე ამბობს, ვისაც
შვიდი ვარსკვლავი უპყრია თავის მარჯვენაში და მიმოდის
შვიდ ოქროს სასანთლეს შორის: გამოცხ.1,16.
2 ვიცი შენი საქმეები, შენი შრომა და შენი მოთმინება, და
ისიც, რომ არ შეგიძლია ბოროტთა ატანა და გამოსცადე ისინი,
რომლებიც თავის თავზე ამბობენ, მოციქულები ვართო, და არ
არიან, და ჰპოვე ისინი ცრუებად. 1იოან.4,1. 2კორ.11,13. 2ტიმ.2,19.
3 გაქვს მოთმინება და გაიტანჯე ჩემი სახელის გულისათვის
და არ დაქანცულხარ. გალ.6,9.
4 მაგრამ შენს საწინააღდეგოდ ისა მაქვს, რომ მიატოვე
შენი პირველი სიყვარული.
5 ამიტომ გაიხსენე, საიდან დაეცი, და მოინანიე, და აკეთე
შენი პირვანდელი საქმეები. თუ არა და, მალე მოვალ შენთან და
გადავწევ შენს სასანთლეს თავისი ადგილიდან, თუ არ მოინა-
ნიებ. ეზეკ.18,24. გამოცხ.3.3.
6 მაგრამ ეს კი გაქვს, რომ გძულს ნიკოლაელთა საქმეები,
რომლებიც მეც მძულს.
7 ვისაც ყური აქვს, ისმინოს, რას ეუბნება სული ეკლესიებს:
ვინც გაიმარჯვებს, ვაგემებინებ სიცოცხლის ხისაგან, რომელიც
ღვთის სამოთხეშია. დაბ.2,9.

## სმირნის ეკლესიას: იყავით ერთგულნი სიკვდილამდე

8 „სმირნის ეკლესიის ანგელოზს მისწერე: ასე ამბობს პირ-
ველი და უკანასკნელი, რომელიც მკვდარი იყო და გაცოცხლდა:
ეს.41,4;44,6;48,12.
9 ვიცი შენი გასაჭირი და სიღატაკე, – თუმცა შენ მდიდარი
ხარ, – და გმობა მათგან, რომლებიც თავის თავზე ამბობენ,
იუდეველები ვართო, და არ არიან, არამედ სატანის საკრებულო
არიან. ლუკ.6,20. იაკ.2,5. რომ.2,29.
10 ნუ გეშინია ნურაფრისა, რისი გადატანაც მოგიწევს. აჰა,
ეშმაკი ჩააგდებს ზოგ თქვენგანს საპყრობილეში, რათა გამოიცა-
დოთ. და გექნებათ ჭირი ათ დღეს. სიკვდილამდე ერთგული
იყავი და მოგცემ სიცოცხლის გვირგვინს. მათ.10,21.
11 ვისაც ყური აქვს, ისმინოს, რას ეუბნება სული ეკლესიებს:
გამარჯვებულს ვნება არ ექნება მეორე სიკვდილისგან.
გამოცხ.21,8.

## პერგამოს ეკლესიას: სადაც სატანის ტახტია

12 „პერგამოს ეკლესიის ანგელოზს მისწერე: ასე ამბობს,
ვისაც ორლესული მახვილი აქვს: გამოცხ.1,16;19,21.

13 ვიცი, რომ იქ ცხოვრობ, სადაც სატანის ტახტია, და რომ
გიჭირავს ჩემი სახელი და არ უარყავი ჩემი რწმენა ჩემი
ერთგული მოწამის, ანტიპას დღეებშიც კი, რომელიც მოკლეს
თქვენს შორის, სადაც სატანა სახლობს.
14 მაგრამ ცოტა რამ მაქვს შენს საწინააღმდეგოდ, ვინაიდან
არიან იქ შენთან, რომლებიც მისდევენ ბალამის მოძღვრებას,
რომელმაც ასწავლა ბალაკს და აცდუნა ისრაელიანები, რათა
ეჭამათ ნაკერპავი და ემეძავათ. რიცხ.25,1;31,16.
15 ასევე იმყოფებიან შენთან, რომლებიც მისდევენ ნიკოლა-
ელთა მოძღვრებას, რომელიც მე მძულს.
16 მაშ, მოინანიე, თუ არა და მალე მოვალ შენთან და
შევებრძოლები მათ ჩემი პირის მახვილით. ეს.11,4. 2თეს.2,8. გამოცხ.1,16.
17 ვისაც ყური აქვს, ისმინოს, რას ეუბნება სული ეკლესიებს:
გამარჯვებულს მივცემ შენახული მანანისაგან და მივცემ მის
თეთრ ქვას და ქვაზე დაწერილ ახალ სახელს, რომელიც არავინ
არ იცის, გარდა მიმღებისა. ეს.65,15. იოან.6,33.

## თიატირას ეკლესიას: რაც გაქვს, გეჭიროს, ვიდრე მოვიდოდე

18 „თიატირას ეკლესიის ანგელოზს მისწერე: ასე ამბობს ძე
ღვთისა, რომლის თვალები ცეცხლის ალს წააგავს და ფეხები
მისი ელვარე სპილენძივითაა: გამოცხ.1,14-15.
19 ვიცი შენი საქმენი და სიყვარული, შენი რწმენა და მსა-
ხურება, შენი მოთმინება და რომ შენი უკანასკნელი საქმეები
პირველზე მეტია. 2კორ.9,12.
20 მაგრამ შენს საწინააღმდეგოდ ისა მაქვს, რომ ნებაზე
უშვებ დედაკაც იეზაბელს, რომელიც თავის თავს წინასწარ-
მეტყველს უწოდებს, ასწავლის და აცდენს ჩემს მსახურთ, რომ
იმეძაონ და ნაკერპავი ჭამონ. გამოს.34,15. 1კორ.10,19.
21 მე მივეცი მას დრო, რომ მოენანიებინა, მაგრამ არ სურს
მოინანიოს თავისი მეძაობა.
22 აჰა, მე დავაგდებ მას სარეცელზე ხოლო მათ, ვინც მასთან
ერთად მეძაობდნენ, დიდ გასაჭირში ჩავყრი, თუ არ მოინანიებენ
თავიანთ საქმეებს.
23 სიკვდილით დავხოცავ მის შვილებს და გაიგებს ყველა
ეკლესია, რომ მე ვიკვლევ თირკმელებს და გულს, და ყოველ
თქვენგანს თავისი საქმეების მიხედვით მივუზღავ.
1მეფ.16,7. ფსალ.7,10. იერ.11,20;17,10.
24 ხოლო დანარჩენებს, რომლებიც თიატირში იმყოფებით,
გეუბნებით: ყველას, ვისაც არა აქვს ეს მოძღვრება და არ იცის
სატანის სიღრმეები, როგორც ისინი ამბობენ, არ დავაკისრებთ
სხვა ტვირთს.
25 რაც გაქვთ, მხოლოდ ის გეჭიროთ, ვიდრე მოვიდოდე.
26 ვინც გაიმარჯვებს და ბოლომდე დაიცავს ჩემს საქმეებს, მას
მივცემ ხელმწიფებას წარმართებზე, — დან.7,22. იოან.6,29. 1კორ.6,3.

27 დამწყემსავს მათ რკინის კვერთხით და დაიმსხვრევიან,
როგორც თიხის ჭურჭელი, – ისევე, როგორც მე მივიღე ჩემი
მამისაგან. ფსალ.2,9.
28 და მივცემ მას ცისკრის ვარსკვლავს. 2პეტ.1,19. გამოცხ.22,16.
29 ვისაც ყური აქვს, ისმინოს, რას ეუბნება სული ეკლესიებს.

## თ ა ვ ი 3

### ჩემთან ივლიან თეთრი სამოსით

1 „**სარდის** ეკლესიის ანგელოზს მისწერე: ასე ამბობს, ვისაც
აქვს შვიდი სული ღვთისა და შვიდი ვარსკვლავი: ვიცი შენი
საქმენი, რომ გაქვს სახელი, თითქოს ცოცხალი იყო, შენ კი
მკვდარი ხარ.
2 იფხიზლე და განამტკიცე დანარჩენები, სიკვდილთან ახლო
მყოფნი, ვინაიდან ვერ დავინახე, რომ შენი საქმეები სრულყო-
ფილი იყოს ჩემი ღვთის წინაშე. ეზეკ.33,7. მათ.24,42.
3 გაიხსენე, როგორ მიიღე და მოისმინე. დაიცავი და მოი-
ნანიე. თუ არ იფხიზლებ, მოვალ, როგორც ქურდი, და ვერ გაი-
გებ, რა დროს მოგივალ. 2პეტ.3,10. 1თეს.5,2. გამოცხ.16,15.
4 თუმცა სარდეში გყავს რამდენიმე კაცი, რომელთაც არ
წაუბილწავთ თავიანთი სამოსელნი, და ჩემთან ერთად ივლიან
თეთრებში, ვინაიდან ღირსნი არიან. გამოცხ.6,11;7,9;19,8.
5 გამარჯვებული ჩაიცვამს თეთრ სამოსელს და მის სახელს
არ ამოვშლი სიცოცხლის წიგნიდან, და ვაღიარებ მის სახელს
ჩემი მამის წინაშე და მისი ანგელოზების წინაშე.
ლუკ.10,20. ფილ.4,3.
6 ვისაც ყური აქვს, ისმინოს, რას ეუბნება სული ეკლესიებს.

### მოგეცი ღია კარი

7 „ფილადელფიის ეკლესიის ანგელოზს მისწერე: ასე ამბობს
წმიდა, ჭეშმარიტი, რომელსაც აქვს დავითის გასაღები, რომე-
ლიც გააღებს და ვერავინ დაკეტავს, დაკეტავს და ვეღარავინ
გააღებს: იობ.12,14. ეს.22,22. ლუკ.1,32. გამოცხ.1,8.
8 ვიცი შენი საქმენი. აჰა, შენს წინაშე დავდგი ღია კარი,
რომლის დაკეტვაც არავის ძალუძს, რადგან მცირე ძალა გაქვს.
მაგრამ შეინახე ჩემი სიტყვა და არ უარყავი ჩემი სახელი.
1კორ.16,9. კოლ.4,3.
9 აჰა, გადმოგცემ იმათ სატანის საკრებულოდან, რომლებიც
თავიანთ თავზე ამბობენ, იუდეველები ვართო და არ არიან,
არამედ ცრუობენ. აჰა, ისე მოვუწყობ მათ, რომ მოვიდნენ და
თაყვანი გცენ შენს ფერხთით წინაშე, და გაიგებენ, რომ მე
შეგიყვარე. ეს.49,23;60,14.
10 რაკი შენ დაიცავი სიტყვა ჩემი მოთმინებისა, მეც დაგი-

ცავ განსაცდელის ჟამისაგან, რომელიც მოვა მთელ მსოფლიოზე,
რომ გამოსცადოს დედამიწის მკვიდრნი. 2პეტ.2,9. 1კორ.10,13.
11 აჰა, მოვალ მალე; გეპყრას, რაც გაქვს, რათა არავინ წაგა-
როთვას შენი გვირგვინი. გამოცხ.2,10.
12 გამარჯვებულს გავხდი სვეტად ჩემი ღვთის ტაძარში და
იგი აღარ გავა გარეთ. დავაწერ მასზე ჩემი ღვთის სახელს და
ჩემი ღვთის ქალაქის, ახალი იერუსალიმის სახელს, რომელიც
ციდან ჩამოდის ჩემი ღვთისაგან, და ჩემს ახალ სახელს.
ებრ.12,22. გამოცხ.2,17;14,1.
13 ვისაც ყური აქვს, ისმინოს, რას ეუბნება სული ეკლესიებს.

## ვდგავარ კართან და ვრეკ

14 „ლაოდიკიის ეკლესიის ანგელოზს მისწერე: ასე ამბობს
ამინი, მოწამე სარწმუნო და ჭეშმარიტი, დასაბამი ღვთის ქმნი-
ლებისა: კოლ.1,15.
15 ვიცი შენი საქმენი: შენ არც ცივი ხარ, არც ცხელი. ო,
ნეტა ან ცივი იყო ან ცხელი!
16 მაგრამ რაკი ნელ-თბილი ხარ შენ, არც ცივი და არც
ცხელი, ამიტომ ამოგანთხევ ჩემი პირიდან.
17 ვინაიდან შენ ამბობ: მე მდიდარი ვარ, გავმდიდრდი და
არაფერი მაკლიაო. ის კი არ იცი, რომ უბედური ხარ და საცო-
დავი, ღატაკი, ბრმა და შიშველი. ოსე.12,8. 1კორ.4,8.
18 მე გირჩევ იყიდო ჩემგან ცეცხლით განწმედილი ოქრო,
რომ გამდიდრდე, და თეთრი სამოსელი, რომ შეიმოსო და აღარ
ჩანდეს შენი სიშიშვლის აუგი, და თვალის მალამო, რათა
წაიცხო თვალებზე, რომ ხედავდე. გამცხ.7,13;16,15.
19 ვინც მიყვარს, მათ ვამხილებ და ვწვრთნი. აბა, ეშურე და
მოინანიე. იგ.3,12. ებრ.12,5.
20 აჰა, ვდგავარ კართან და ვრეკ. თუ ვინმე მოისმენს ჩემს
ხმას და გამიღებს კარს, შევალ მასთან. მე მასთან ვივახშმებ და
ის ჩემთან. ქება.5,2. იოან.14,23.
21 გამარჯვებულს გვერდში მოვისვამ, ჩემს ტახტზე, ისევე,
როგორც მე გავიმარჯვე და დავჯექი ჩემს მამასთან მის
ტახტზე. მათ.19,28. გამოცხ.1,6;2,27.
22 ვისაც ყური აქვს, ისმინოს, რას ეუბნება სული ეკლესიებს.“

## თ ა ვ ი 4

## ტახტი და ოცდაოთხი უხუცესი

1 **ამის** შემდეგ ვიხილე, აჰა, ღია კარი ცაში და პირველი
ხმა, რომელიც შემომესმა, საყვირივით დამელაპარაკა და
მითხრა: „ამოდი აქ და გიჩვენებ, რაც უნდა მოხდეს ამის
შემდგომ“.

2 მყისვე აღმოვჩნდი სულში და აჰა, ტახტი იდგა ცაში და
ვიღაც იჯდა ტახტზე. ეს.6,1. ეზეკ.1,26. დან.7,9.
3 ვინც იჯდა, შესახედაობით წააგავდა იასპის ქვას და
სარდიონს. ხოლო ცისარტყელა ტახტის ირგვლივ შესახედაობით
წააგავდა ზურმუხტს.
4 ტახტის ირგვლივ ოცდაოთხი ტახტი იყო, ხოლო ტახტებზე
ისხდა ოცდაოთხი უხუცესი, რომელთაც ემოსათ თეთრი სამოს-
ლები და თავებზე ოქროს გვირგვინები ედგათ.
გამოცხ.1,6;2,26;3,4;6,11;7,13.
5 ტახტიდან გამოდიან ელვანი, ქუხილნი და ხმანი. ტახტის
წინ შვიდი ცეცხლოვანი ჩირაღდანი ანთია, რომლებიც შვიდი
სულია ღვთისა. ზაქ.4,10. გამოცხ.1,4;5,6;8,5.
6 ტახტის წინ ბროლის მსგავსი მინის ზღვაა, ტახტის შუა
და ტახტის ირგვლივ – ოთხი ცხოველი, წინიდან და უკნიდან
თვალებით სავსე.
7 პირველი ცხოველი ლომს ჰგავდა, მეორე ცხოველი ხბოს
ჰგავდა, მესამე ცხოველს ადამიანივით სახე ჰქონდა, მეოთხე
ცხოველი მფრინავ არწივს ჰგავდა.
8 ამ ოთხი ცხოველიდან თითოეულს ექვსი ფრთა ჰქონდა
ირგვლივ და შიგნით თვალებით იყვნენ სავსენი. არც დღით, არც
ღამით არ ჰქონდათ მოსვენება და ამბობდნენ: „წმიდაა, წმიდაა,
წმიდაა უფალი ღმერთი, ყოვლისმპყრობელი, რომელიც იყო,
არის და მოვა“. ეს.6,2-3. გამოცხ.1,8.
9 როცა ცხოველები დიდებას, პატივს და მადლობას
უძღვნიდნენ ტახტზე მჯდომარეს, ცოცხალს უკუნითი უკუნი-
სამდე,
10 ოცდაოთხი უხუცესი დაემხო ტახტზე მჯდომარის წინ და
თაყვანი სცა უკუნითი უკუნისამდე ცოცხალს, თავიანთი გვირ-
გვინები დაამხეს ტახტის წინ და თქვეს:
11 „შენ ღირსი ხარ, უფალო და ღმერთო ჩვენო, რომ მიიღო
დიდება, პატივი და ძალა, ვინაიდან შენ შექმენი ყოველივე და
შენი ნებით იყვნენ და შეიქმნენ“.

## თ ა ვ ი 5

### დაბეჭდილი წიგნი და კრავი

1 **ვიხილე** ტახტზე მჯდომარის მარჯვენაში შიგნიდან და
გარედან ნაწერი წიგნი, შვიდი ბეჭდით დაბეჭდილი. ეს.29,11.
2 ვიხილე ძლიერი ანგელოზი, დიდი ხმით მაუწყებელი: „ვინ
არის ამ წიგნის გადაშლისა და მისი ბეჭდების ახსნის ღირსი?“
3 არავის შეეძლო არც ცაში, არც მიწაზე, არც მიწის ქვეშ
ამ წიგნის გადაშლა ან მასში ჩახედვა.
4 ბევრს ვტიროდი იმის გამო, რომ არ მოიძებნებოდა ამ
წიგნის გადაშლის ან მასში ჩახედვის ღირსი.

5 ერთმა უხუცესთაგანმა მითხრა: „ნუ სტირი, გაიმარჯვა
ლომმა, იუდას ტომიდან, დავითის ფესვმა, რათა გახსნას წიგნი
და მისი შვიდი ბეჭედი“. დაბ.49,9. ეს.11,1.10. რომ.15,12.
6 შევხედე და, აჰა, ტახტსა და ოთხ ცხოველს შორის და
უხუცესებს შორის იდგა კრავი, როგორც დაკლული, და მას
ჰქონდა შვიდი რქა და შვიდი თვალი, რომლებიც ღვთის შვიდი
სულია, წარმოგზავნილი მთელ დედამიწაზე. ეს.53,7. 1პეტ.1,19.
7 და მოვიდა და აიღო წიგნი ტახტზე მჯდომარის მარჯვე-
ნიდან.
8 და როცა მან აიღო წიგნი, ოთხი ცხოველი და ოცდაოთხი
უხუცესი დაემხო კრავის წინ. ყოველ მათგანს ხელთ ეპყრა
ქნარი და საკმევლებით სავსე ოქროს თასები, რომლებიც
წმიდათა ლოცვებია.
9 გალობენ ახალ საგალობელს და ამბობენ: „შენ ღირსი ხარ,
აიღო წიგნი და ახსნა მისი ბეჭდები, ვინაიდან შენ დაიკალი და
შენი სისხლით გამოგვისყიდე ღვთისათვის ყოველი ტომისა და
ენისაგან, ხალხისა და ერისაგან. საქ.20,28.
10 და შეუქმენი ისინი ჩვენს ღმერთს სამეფოდ და მღვდლე-
ბად, და იმეფებენ დედამიწაზე“. გამოს.19,6. 1პეტ.2,9.
11 ვიხილე და მოვისმინე მრავალი ანგელოზის ხმა ტახტის,
ცხოველებისა და უხუცესების ირგვლივ, და მათი რიცხვი იყო
ათიათასჯერ ათიათასი და ათასჯერ ათასი, დან.7,10. ებრ.12,22.
12 რომლებიც დიდი ხმით ლაპარაკობდნენ: „ღირსია დაკლული
კრავი, მიიღოს ძალა და სიმდიდრე, სიბრძნე და სიმტკიცე,
დიდება, პატივი და კურთხევა“.
13 და ყოველი ქმნილება, რომელიც არის ცაში და მიწაზე,
მიწის ქვეშ და ზღვაში, და ყველაფერი, რაც მათშია, მესმოდა,
რომ ამბობდა: „ტახტზე მჯდომსა და კრავს კურთხევა და
პატივი და დიდება და ძლიერება უკუნითი უკუნისამდე“.
ფილ.2,10. გამოცხ.7,10.
14 და თქვა ოთხმა ცხოველმა: „ამინ“. ოცდაოთხი უხუცესი
დაემხო და თაყვანი სცა ცოცხალს უკუნითი უკუნისამდე.

## თ ა ვ ი 6

### ოთხი მხედარი

1 **ვიხილე**, რომ კრავმა ახსნა ერთი ბეჭედი შვიდთაგან და
მომესმა, ოთხიდან ერთი ცხოველი თითქოს ქუხილის ხმით ლაპა-
რაკობდა: „მოდი“.
2 შევხედე და, აჰა, თეთრი ცხენი და ზედ მხედარი, რომელ-
საც ჰქონდა მშვილდი და მიცემული ჰქონდა გვირგვინი. და
გამოვიდა გამარჯვებული და რათა გაიმარჯვოს. გამოცხ.19,11.

3 როცა ახსნა მეორე ბეჭედი, მომესმა ხმა მეორე ცხოველისა, რომელიც ამბობდა: „მოდი და იხილე“.

4 გამოვიდა მეორე ცხენი, წითელი. მის მხედარს მიცემული ჰქონდა დედამიწიდან მშვიდობის წაღების ნება, რათა ერთმანეთი დაეხოცათ. მიცემული ჰქონდა დიდი მახვილი.

5 როცა მესამე ბეჭედი ახსნა, მომესმა ხმა მესამე ცხოველისა, რომელიც ამბობდა: „მოდი და იხილე“. ვიხილე, აჰა, შავი ცხენი და მის მხედარს ხელში სასწორი ეპყრა. გამოცხ.5,9.

6 ოთხი ცხოველის შუაგულიდან მომესმა ხმა, რომელიც ამბობდა: „საწყაო ხორბალი დინარად და სამი საწყაო ქერი დინარად, ხოლო ზეთსა და ღვინოს ნურას ავნებ“.

7 როცა მეოთხე ბეჭედი ახსნა, მომესმა მეოთხე ცხოველის ხმა, რომელიც ამბობდა: „მოდი და იხილე“.

8 შევხედე, და აჰა, ფერმიხდილი ცხენი და მისი მხედარი, რომლის სახელი სიკვდილია. ჯოჯოხეთი მოყვებოდა მას და მიცემული ჰქონდათ ხელმწიფება დედამიწის მეოთხედ ნაწილზე, რომ დაეხოცათ მახვილით და შიმშილით, ჭირით და მიწის მხეცებით. ეზეკ.14,21.

9 როცა მეხუთე ბეჭედი ახსნა, სამსხვერპლოს ქვეშ დავინახე სულები დახოცილთა ღვთის სიტყვისათვის და მოწმობისათვის, რომელიც მათ ჰქონდათ.

10 დიდი ხმით ღაღადებდნენ და ამბობდნენ: „ხელმწიფევ წმიდაო და ჭეშმარიტო, როდემდე არ განიკითხავ და არ იძიებ შურს დედამიწის მცხოვრებლებზე ჩვენი სისხლისათვის“.

ლუკ.18,7. გამოცხ.19,2.

11 მიეცა თითოეულ მათგანს თეთრი სამოსი და ეთქვა, რომ დამშვიდებულიყვნენ კიდევ ცოტა ხანს, ვიდრე მათი თანამორჩილნი და მათი ძმები, რომელნიც მათსავით მოკლულნი იქნებიან, არ შეასრულებენ რიცხვს. გამოცხ.3,5;7,9.

12 როცა მეექვსე ბეჭედი ახსნა, ვიხილე, აჰა, მოხდა დიდი მიწისძვრა, მზე გაშავდა, როგორც ბალნის ძაძა, და მთვარე მთლიანად სისხლივით გახდა. ეს.34,4. მათ.24,29. ებრ.1,11.

13 ცის ვარსკვლავები მიწაზე ჩამოცვივდნენ, როგორც ძლიერი ქარით შერხეულ ლეღვის ხეს გასცვივა მკვახე ლეღვი.

14 ცა გაუჩინარდა დაგრაგნილი წიგნივით. ყოველი მთა და კუნძული დაიძრა თავისი ადგილიდან.

15 დედამიწის მეფეები და მთავრები, ათასისთავები, მდიდრები და ძლიერები, ყოველი მონა და თავისუფალი მიიმალნენ მღვიმეებსა და მთის გამოქვაბულებში.

16 უთხრეს მთებსა და კლდეებს: „ზედ დაგვემხეთ და დაგვმალეთ ტახტზე მჯდომარის პირისაგან და კრავის რისხვისაგან.

ეს.2,19. ოსე.10,8. ლუკ.23,30. გამოცხ.9,6.

17 ვინაიდან მოვიდა მათი დიდი რისხვის დღე და ვინ გაუძლებს?“

# თ ა ვ ი 7

## ბეჭედდასმულნი ისრაელის ყოველი ტომიდან

1 **ამის** შემდეგ ვიხილე დედამიწის ოთხ მხარეს მდგარი
ოთხი ანგელოზი, რომელთაც ეპყრათ დედამიწის ოთხი ქარი,
რომ არ ექროლა ქარს არც მიწაზე, არც ზღვაზე, არც რომე-
ლიმე ხეზე.
2 ვიხილე სხვა ანგელოზი, მზის აღმოსავლიდან ამომავალი,
ცოცხალი ბეჭდის მქონე, და დიდი ხმით შესძახა ოთხ ანგე-
ლოზს, რომელთაც ნება ჰქონდათ მიცემული, ევნოთ მიწისა და
ზღვისათვის, და უთხრა:
3 „ნუ დააზიანებთ მიწას, ზღვასა და ხეს, ვიდრე ბეჭდებს
შუბლებზე დავასვამდეთ“. ეზეკ.9,4. გამოცხ.14,1.
4 მომესმა ბეჭედდასმულთა რიცხვი: ას ორმოცდაოთხი ათასი
ბეჭედდასმული, ისრაელიანთა ყველა ტომიდან თორმეტი ათასი;
5 იუდას ტომიდან თორმეტი ათასი ბეჭედდასმული; რეუბე-
ნის ტომიდან თორმეტი ათასი; გადის ტომიდან თორმეთი ათასი;
6 აშერის ტომიდან თორმეტი ათასი; ნეფთალის ტომიდან
თორმეტი ათასი; მენაშეს ტომიდან თორმეტი ათასი;
7 სიმონის ტომიდან თორმეტი ათასი; ლევის ტომიდან თორ-
მეტი ათასი; ისახარის ტომიდან თორმეტი ათასი;
8 ზებულუნის ტომიდან თორმეტი ათასი; იოსების ტომიდან
თორმეტი ათასი; ბენიამინის ტომიდან თორმეტი ათასი ბეჭე-
დდასმული.

## დიდძალი ხალხი ყოველი ერიდან თეთრი სამოსლით

9 ამის შემდეგ ვიხილე: აჰა, უამრავი ხალხი, რომლის
დათვლა არავის შეეძლო, ყოველი ერიდან და ტომიდან, ხალხე-
ბიდან და ენებიდან. იდგნენ ტახტის წინ და კრავის წინ
სპეტაკი სამოსელით შემოსილნი და პალმებით ხელში. გამოცხ.3,5;6,11.
10 იძახდნენ დიდი ხმით და ამბობდნენ: „ხსნა ჩვენს ღმერთს,
ტახტზე მჯდომარეს, და კრავს!“ იერ.3,23. ოსე.13,4. გამოცხ.19,1.
11 ყველა ანგელოზი იდგა ტახტის, უხუცესებისა და ოთხი
ცხოველის ირგვლივ. და პირქვე დაემხნენ ტახტის წინაშე და
თაყვანი სცეს ღმერთს.
12 ამბობდნენ: „ამინ! კურთხევა, დიდება, სიბრძნე, მადლობა,
პატივი, ძალა და სიმაგრე ჩვენს ღმერთს უკუნითი უკუნისამდე!
ამინ“.
13 მომიგო ერთმა უხუცესთაგანმა და მითხრა: „ეს თეთრი
სამოსით შემოსილები ვინ არიან ან საიდან მოვიდნენ?“
14 მე ვუთხარი მას: „უფალო ჩემო, შენ იცი“. და მან
მითხრა: „ესენი არიან დიდი გასაჭირიდან მოსულები. გაირეცხეს
თავიანთი სამოსი და გაასპეტაკეს ისინი კრავის სისხლით.
ეს.1,18. ებრ.9,14.

15 ამიტომ არიან ღვთის ტახტის წინ და ემსახურებიან მას
დღე და ღამე მის ტაძარში. და ტახტზე მჯდომარე გაშლის
თავის კარავს მათზე. ეს.4,2. გამოცხ.21,3.
16 აღარ მოშივდებათ, აღარც მოსწყურდებათ, აღარც მზე
დასწვავთ და არავითარი პაპანაქება. ფსალ.120,6. ეს.49,10.
17 ვინაიდან კრავი, რომელიც ტახტის შუაშია, აძოვებს მათ
და სიცოცხლის წყლის წყაროებზე მიიყვანს. და მოსწმედს მათ
ღმერთი თვალთაგან ყველა ცრემლს“.
ფსალ.22,1;35,8. ეს.25,8. გამოცხ.21,4.

## თ ა ვ ი 8

### მეშვიდე ბეჭდის მოხსნა

1 **როცა** მეშვიდე ბეჭედი ახსნა, დუმილი ჩამოვარდა ცაში
ასე ნახევარ საათს.
2 ვიხილე შვიდი ანგელოზი, რომლებიც ღვთის წინ იდგნენ.
და მიეცა მათ შვიდი საყვირი. მათ.18,10.
3 მოვიდა სხვა ანგელოზი და დადგა სამსხვერპლოსთან და
ოქროს საცეცხლური ეპყრა, და მიცემული ჰქონდა ბევრი საკმე-
ველი, რათა ყველა წმიდის ლოცვებთან ერთად მიეტანა ოქროს
სამსხვერპლოზე, ტახტის წინ. გამცხ.5,8;6,9.
4 ავიდა საკმევლის კვამლი წმიდათა ლოცვებთან ერთად
ანგელოზის ხელით ღვთის წინაშე. ფსალ.140,2.
5 აიღო ანგელოზმა საცეცხლური, აავსო იგი ცეცხლით
სამსხვერპლოდან და ჩამოაგდო დედამიწაზე. და იქმნა ქუხილნი
და ხმანი, და ელვანი და მიწისძვრა. გამცხ.11,19;16,18.
6 შვიდი ანგელოზი, რომელთაც შვიდი საყვირი ჰქონდათ,
მოემზადა დასაყვირებლად.

### შვიდი ანგელოზი საყვირებით

7 პირველმა დაასყვირა საყვირს, და წარმოიშვა სისხლნარევი
სეტყვა და ცეცხლი და გადმოგდებულ იქნა დედამიწაზე. მიწის
მესამედი დაიწვა, ხეების მესამედი დაიწვა და მწვანე ბალახი
მთლიანად გადაიბუგა.
8 მეორე ანგელოზმა დაასყვირა საყვირს და, რაღაც მსგავსი
ალმოდებული დიდი მთისა გადმოგდებულ იქნა ზღვაში. და
ზღვის მესამედი სისხლად იქცა.
9 ამოწყდა ზღვაში სულდგმულთა მესამედი და ხომალდების
მესამედი.
10 მესამე ანგელოზებმა დაასყვირა საყვირს და ციდან ჩამო-
ვარდა დიდი ვარსკვლავი, გახურებული ჩირაღდანივით იწვოდა,
და ჩავარდა მდინარეთა მესამედ ნაწილზე და წყალთა
წყაროებზე.
11 ამ ვარსკვლავის სახელი იყო აბზინდა. წყლების მესა-

მედი ნაწილი აბზინდად იქცა და დიდძალი ხალხი დაიხოცა
წყლებისაგან, ვინაიდან დამწარდნენ ისინი.
12 მეოთხე ანგელოზმა დააყვირა საყვირს და მოისპო მზის
მესამედი, მთვარის მესამედი და ვარსკვლავთა მესამედი, რათა
დაბნელებულიყო მათი მესამედი და დღის მესამედს აღარ ენათე-
ბინა, ისევე როგორც ღამისას.
13 ვიხილე და მოვუსმინე ერთ არწივს, რომელიც ცის შუაში
დაფრინავდა და დიდი ხმით ამბობდა: „ვაი, ვაი, ვაი დედამი-
წაზე მცხოვრებთ სამი ანგელოზის საყვირთა დანარჩენი ხმები-
საგან, რომელთაც მოუწევს დაყვირება“.

## თ ა ვ ი 9

### მეხუთე საყვირი

1 **მეხუთე** ანგელოზმა დააყვირა საყვირს და ვიხილე ციდან
დედამიწაზე ჩამოვარდნილი ვარსკვლავი, და მიეცა მას
უფსკრულის ჯურღმულის გასაღები.
2 მან გახსნა უფსკრულის ჯურღმული და ამოვარდა კვამლი
ჯურღმულიდან, როგორც დიდი ღუმლის კვამლი. და დაბნელდა
მზე და ჰაერი ჯურღმულის კვამლისაგან.
3 კვამლიდან გამოვიდნენ კალიები დედამიწაზე და მიეცა
მათ ძალა, როგორც აქვთ ძალა მიწის მორიელთ.
4 ეთქვა მათ, რომ არ დაეზიანებინათ დედამიწის ბალახეუ-
ლობა, და არავითარი მწვანილეულობა და არავითარი ხე, არამედ
მხოლოდ ადამიანები, რომელთაც შუბლზე არა აქვთ ღვთის
ბეჭედი. გამოს.12,23. ეზეკ.9,4. გამოცხ.7,3.
5 მიეცათ ნება მათ არ დაეხოცათ ისინი, არამედ მხოლოდ
ეწამებინათ ხუთ თვეს. და ჰგავს მათი წამება წამებას მორიე-
ლისაგან, როდესაც უკბენს ადამიანს.
6 იმ დღეებში ადამიანები სიკვდილს დაუწყებენ ძებნას,
მაგრამ ვერ იპოვიან მას. ინატრებენ სიკვდილს, მაგრამ
სიკვდილი გაექცევა მათ. იობ.3,21. ეს.2,19. ოსე.10,8. ლუკ.23,30.
7 შესახედაობით კალიები წააგავდნენ საომრად გამზადებულ
ცხენებს. მათ თავებზე გვირგვინები იყო, მსგავსი ოქროსი, და
მათი სახეები – როგორც ადამიანთა სახეები.
8 ჰქონდათ თმები, როგორც დედაკაცთა თმები, ხოლო მათი
კბილები იყო, როგორც ლომისანი. იოელ.1,6.
9 ჰქონდათ ჯავშანი, როგორც რკინისა, ხოლო მათი ფრთების
ხმა, როგორც გრიალი მრავალი ეტლისა და ცხენისა, საომრად
რომ მიიჩქარიან. იოელ.2,5.
10 ჰქონდათ კუდები, მსგავსნი მორიელთა, და ნესტრები. და მათ
კუდებში იყო მათი ხელმწიფება, ხუთ თვეს ადამიანთა საწამებლად.
11 მეფედ ჰყავდათ უფსკრულის ანგელოზი, რომელსაც ებრაუ-
ლად ჰქვია აბადონი, ხოლო ბერძნულად აქვს სახელი აპოლიონი.

12 ერთი უბედურება წავიდა, აჰა, მოდის მის შემდეგ კიდევ ორი.

## მეექვსე საყვირი

13 მეექვსე ანგელოზმა დააყვირა საყვირს და მომესმა ერთი ხმა ღვთის წინაშე მდგარი ოქროს სამსხვერპლოს ოთხი რქისაგან,
14 ეუბნებოდა მეექვსე ანგელოზს, რომელსაც ჰქონდა საყვირი: „ახსენი ოთხი ანგელოზი, რომლებიც დაბმულნი არიან დიდ მდინარე ევფრატზე."
15 და ახსნილ იქნა ოთხი ანგელოზი, მზად იყვნენ ყოველ საათს და დღეს, თვესა და წელიწადს, ადამიანთა მესამედის ამოსაწყვეტად.
16 ცხენოსანთა ჯარის რიცხვი იყო ორასი ათასჯერ ათასი და მოვისმინე მათი რიცხვი.
17 ასეთ ჩვენებაში ვიხილე ცხენები და მხედრები, რომელთაც ჰქონდათ ცეცხლოვანი, ცისფერი და გოგირდოვანი ჯავშნები, და ცხენის თავები, როგორც ლომთა თავები და მათ პირთაგან გამოდიოდა ცეცხლი, კვამლი და გოგირდი.
18 ამ სამი წყლულისაგან – ცეცხლის, კვამლისა და გოგირდისაგან, რომლებიც მათ პირიდან გამოდიოდა, დაიხოცა ადამიანთა მესამედი ნაწილი.
19 ვინაიდან ცხენთა ძალა მათ პირებსა და მათ კუდებშია; ხოლო მათი კუდები ჰგავდნენ გველებს და ჰქონდათ თავები, რომლითაც ხალხს ვნებდნენ.
20 დანარჩენმა ადამიანებმა კი, რომლებიც ამ წყლულებით არ დახოცილან, არ მოინანიეს თავიანთი ხელის ნამოქმედარნი, რომ თაყვანი არ ეცათ ეშმაკებისათვის, ოქროს, ვერცხლის, სპილენძის, ქვისა და ხის კერპებისათვის, რომელთაც არც ხილვა შეუძლიათ, არც მოსმენა და არც სიარული.
21 არ მოინანიეს თავიანთი ჩადენილი მკვლელობანი, არც თავიანთი გრძნეულებანი, არც თავიანთი მეძავობა, არც თავიანთი ქურდობანი.

# თ ა ვ ი 10

## ძლიერი ანგელოზი გადაშლილი წიგნით

1 **ვიხილე** სხვა ანგელოზი, ძლიერი, ციდან ჩამომავალი, ღრუბლით შემოსილი, თავზე ცისარტყელით. მისი სახე იყო, როგორც მზე, და მისი ფეხები, როგორც ცეცხლის სვეტები.

ეზეკ.1,27. მათ.17,2. გამოცხ.1,15.

2 ხელთ ჰქონდა გადაშლილი მომცრო წიგნი. მარჯვენა ფეხი ზღვას დააბიჯა, ხოლო მარცხენა – მიწას,

3 და დაიძახა დიდი ხმით, როგორც ლომი ღრიალებს, და
როდესაც დაიძახა, თავ-თავისი ხმით ალაპარაკდა შვიდი ქუხილი.
4 როცა შვიდი ქუხილი ლაპარაკობდა თავ-თავისი ხმით,
ჩაწერა დავაპირე, და ჩამომესმა ხმა ციდან, რომელმაც მითხრა:
„დაბეჭდე, რასაც ლაპარაკობდა შვიდი ქუხილი, და ნუ დაწერ
ამას“. დან.12,4.9.
5 ანგელოზმა კი, რომელიც ვიხილე ზღვასა და მიწაზე
მდგომი, ცისაკენ აღაპყრო თავისი მარჯვენა ხელი დან.12,7.
6 და დაიფიცა უკუნითი უკუნისამდე ცოცხალი, რომელმაც
შექმნა ცა და რაც მასშია, მიწა და რაც მასშია, ზღვა და რაც
მასშია, რომ აღარ იქნება დრო. ნეემ.9,6.
7 ანგელოზის ხმის დღეებში, როცა ის დააყვირებს საყვირს,
აღსრულდება ღვთის საიდუმლო, როგორც მან ახარა თავის მსა-
ხურთ – წინასწარმეტყველებს. გამცხ.11,15.
8 ხმა, რომელიც მოვისმინე ციდან, კვლავ დამელაპარაკა და
მითხრა: „მიდი და აიღე გადაშლილი მომცრო წიგნი, რომელიც
იმ ანგელოზის ხელშია, ზღვასა და მიწაზე რომ დგას“.
9 მივედი ანგელოზთან და ვუთხარი მას: „მომეცი მომცრო
წიგნი“. მან მითხრა: „აიღე და შეჭამე იგი, და მწარეს გახდის
შენს მუცელს, მაგრამ შენს პირში თაფლივით ტკბილი იქნება“.
ეზეკ.2,8;3,1-3.
10 ავიღე მომცრო წიგნი ანგელოზის ხელიდან და შევჭამე
იგი, და თაფლივით მეტკბო პირში; როდესაც შევჭამე იგი,
მუცელი გამიმწარდა.
11 მითხრეს: „შენ მოგიწევს კვლავ იწინასწარმეტყველო
ხალხებსა და ერებზე, ენებსა და მრავალ მეფეზე“.

## თ ა ვ ი 11

### ღვთის ორი მოწამე, სიკვდილი და ასვლა ზეცაში

1 **მომეცა** მე კვერთხის მსგავსი ლერწამი და ითქვა ჩემს
მომართ: „ადექი და გაზომე ღვთის ტაძარი და სამსხვერპლო,
და მასში თაყვანისმცემლები. გამოცხ.21,15.
2 ხოლო ტაძრის გარე ეზო გამორიცხე და არ გაზომო, ვინა-
იდან წარმართებს მიეცა იგი: ისინი ორმოცდაორ თვეს გათე-
ლავენ წმიდა ქალაქს. გამოცხ.13,5.
3 მივცემ ჩემს ორ მოწამეს და ისინი იწინასწარმეტყველე-
ბენ ათას ორას სამოც დღეს ძაძებით შემოსილნი.
4 ესენია ზეთისხილის ხე და ორი სასანთლე, რომლებიც
დედამიწის უფლის წინაშე დგას“. ზაქ.4,3.11.14.
5 თუ ვინმე მოინდომებსავნოს მათ, ცეცხლი გამოვა მათი
პირიდან და შთანთქამს მათ მტრებს. და თუ ვინმე მოინდომებს
ავნოს მათ, ის უნდა მოიკლას. ეს.11,4. იერ.5,14. ოსე.6,5. 2თეს.2,8.
6 მათ აქვთ ხელმწიფება დაგმანონ ცა, რათა არ მოვიდეს

წვიმა მათი წინასწარმეტყველების დღეებში. აქვთ ხელმწიფება
წყლებზე, რომ აქციონ ისინი სისხლად და შემუსრონ დედამიწა
ყოველგვარი წყლულით, როცა კი მოისურვებენ.
გამოს.7,19. 3მფ.17,1.
7 როცა ისინი დაამთავრებენ თავიანთ მოწმობას, უფსკრუ-
ლიდან ამომავალი მხეცი შეებრძოლება მათ, გაიმარჯვებს და
დახოცავს მათ. გამოცხ.17,8.
8 მათი გვამები ეყრება დიდი ქალაქის ქუჩაში, რომელსაც
სულიერად ჰქვია სოდომი და ეგვიპტე, სადაც ჯვარს ეცვა მათი
უფალიც. გამოცხ.8,13;9,12.
9 სამნახევარ დღეს ხალხთაგან და ტომთაგან, ენათაგან და
ერთაგან უყურებენ მათ გვამებს და არ მისცემენ მათი გვამების
სამარხში დაკრძალვის ნებას.
10 დედამიწაზე მცხოვრებნი გაიხარებენ მათზე და იმხიარუ-
ლებენ, და გაუგზავნიან ერთმანეთს საჩუქრებს, ვინაიდან ეს
ორი წინასწარმეტყველი აწამებდა დედამიწის მკვიდრთ.
11 სამნახევარი დღის შემდეგ კი შევიდა მათში სიცოცხლის
სული ღვთისაგან, და ფეხზე დადგნენ; დიდი შიში დაეცა ყვე-
ლას, ვინც მათ უყურებდა.
12 იყო დიდი ხმა ციდან, რომელმაც უთხრა მათ: „ამოდით
აქ“. ისინი ღრუბლით ავიდნენ ზეცას და მათმა მტრებმა დაი-
ნახეს ისინი.
13 იმავე საათს მოხდა მიწისძვრა და ქალაქის მესამედი დაი-
ქცა, და მიწისძვრისაგან დაიღუპა შვიდი ათასი კაცი. დანარ-
ჩენები კი შიშმა მოიცვა და დიდება მიაგეს ზეციერ ღმერთს.
14 მეორე უბედურებამ გადაიარა, და აჰა, მესამე უბედურება
მოვა მალე.

## მეშვიდე საყვირი

15 მეშვიდე ანგელოზმა დააყვირა საყვირს და გაისმა ცაში
დიდი ხმები, რომლებიც ამბობდნენ: „წუთისოფლის სამეფო
გახდა ჩვენი უფლისა და მისი ქრისტესი, და იმეფებს იგი უკუ-
ნითი უკუნისამდე“. გამოცხ.7,10.
16 ოცდაოთხი უხუცესი, რომლებიც ღვთის წინაშე ისხდნენ
თავიანთ ტახტებზე, პირქვე დაემხო და თაყვანი სცა ღმერთს.
გამოცხ.4,4.
17 და თქვეს: „გმადლობთ შენ, უფალო, ღმერთო ყოვლისმპყ-
რობელო, რომელიც ხარ, რომელიც იყავი და რომელიც მოხვალ,
რომ მოიღე შენი დიდი ძალა და გამეფდი.
18 გამძვინვარდნენ წარმართები და მოვიდა შენი რისხვა და
ჟამი, რათა მკვდრები განიკითხულ იქნენ და საზღაური მიეცეთ
შენს მონებს – წინასწარმეტყველებს და წმიდებს და მათ,
რომელთაც შენი სახელის ეშინიათ – დიდებს და პატარებს, და
მოსპო დედამიწის მომსპობნი“.

19 გაიღო ღვთის ტაძარი ცაში, და გამოჩნდა მისი აღთქმის
კიდობანი მის ტაძარში. და იქმნა ელვანი და ხმანი, ქუხილნი და
მიწისძვრა და დიდი სეტყვა.

## თ ა ვ ი 12

### წითელი გველეშაპი

1 **გამოჩნდა** ცაში დიდი ნიშანი – დედაკაცი, რომელსაც
ემოსა მზე. მის ფერხთით იყო მთვარე და მის თავზე გვირგვინი
თორმეტი ვარსკვლავით.
2 ფეხმძიმედ იყო და ყვიროდა, იტანჯებოდა მშობიარის
ტკივილებით.
3 სხვა ნიშანიც გამოჩნდა ცაში: აჰა, დიდი წითელი გველე-
შაპი, რომელსაც ჰქონდა შვიდი თავი და ათი რქა, და თავებზე
შვიდი ჯიღა. გამოცხ.13,1;17,3;20,2.
4 მისმა კუდმა ციდან წამოათრია ვარსკვლავების მესამედი
და მოისროლა დედამიწაზე. გველეშაპი კი დადგა დედაკაცის
წინ, რომელსაც უნდა ემშობიარა, რათა როგორც კი შობდა,
გადაეყლაპა მისი ბავშვი.
5 და შვა ძე, ვაჟი, რომელმაც უნდა მწყემსოს ყველა ხალხი
რკინის კვერთხით. და ატაცებულ იქნა მისი ბავშვი ღმერთთან
და მის ტახტთან. ფსალ.2,9. 1კორ.15,25. გამოცხ.2,27.
6 დედაკაცი კი გაიქცა უდაბნოში, სადაც მისთვის მომზადე-
ბული იყო ადგილი ღვთისაგან, რათა იქ გამოეკვებათ იგი ათას
ორას სამოც დღეს. გამოცხ.11,3.

### ომი ზეცაში

7 შეიქნა ცაში ომი: მიქაელი და მისი ანგელოზები ებრძო-
დნენ გველეშაპს. შეებრძოლნენ გველეშაპი და მისი ანგელოზები,
დან.10,13;12,1.
8 მაგრამ ვერ გაუძლეს და აღარც ადგილი აღმოჩნდა
მათთვის ცაში.
9 გადმოგდებულ იქნა დიდი გველეშაპი, ძველი გველი,
რომელსაც ეშმაკი და სატანა ჰქვია, მთელი წუთისოფლის
მაცდუნებელი. და მისი ანგელოზებიც გადმოყრილ იქნენ მასთან
ერთად. ლუკ.10,18.
10 მომესმა დიდი ხმა, რომელიც ლაპარაკობდა ცაში: „ახლა
დადგა ჩვენი ღვთის ხსნა, ძალა და მეფობა და მისი ქრისტეს
ხელმწიფება, ვინაიდან გადმოგდებულ იქნა ჩვენი ძმების ცილი-
სმწამებელი, რომელიც ცილს სწამებდა მათ დღე და ღამე ჩვენი
ღვთის წინაშე. ზაქ.3,1.
11 გაიმარჯვეს მასზე კრავის სისხლით და მათი მოწმობის
სიტყვით და არ შეიყვარეს თავიანთი სული, თვით სიკვდილამდე.
რომ.8,37.

12 აბა, იმხიარულეთ, ცანო და თქვენ, ვინც მათში მკვი-
დრობთ! ვაი, მიწასა და ზღვას, ვინაიდან თქვენთან ჩამოვიდა
ეშმაკი დიდი მძვინვარებით, რადგან იცის, რომ დრო მცირეღა
დარჩა“. ეს.49,13.

## დედაკაცის დევნა გველეშაპის მიერ

13 როცა გველეშაპმა დაინახა, რომ გადმოგდებულ იქნა
მიწაზე, დაედევნა დედაკაცს, რომელმაც ვაჟი შვა.
14 მიეცა დედაკაცს დიდი არწივის ორი ფრთა უდაბნოში
გასაფრენად, თავისი ადგილისაკენ, სადაც იკვებებოდა დროის,
დროთა და ნახევარი დროის განმავლობაში, გველისგან
მოშორებით. დან.7,25;12,7.
15 ამოუშვა გველმა თავისი პირიდან მდინარესავით წყალი
დედაკაცის კვალდაკვალ, რათა მდინარეს წაელეკა იგი.
16 მაგრამ მიწა დაეხმარა დედაკაცს და დააღო მიწამ პირი
და შთანთქა მდინარე, რომელიც გველეშაპმა ამოუშვა პირიდან.
17 განრისხდა გველეშაპი დედაკაცზე და წავიდა, რათა შებრ-
ძოლებოდა დანარჩენებს მისი მოდგმიდან, რომლებიც იცავენ
ღვთის მცნებებს და რომელთაც აქვთ იესოს მოწმობა.

# თ ა ვ ი 13

## ხილვა შვიდთავიანი და ათრქიანი მხეცისა

1 **დავინახე** ზღვიდან ამომავალი მხეცი, რომელსაც შვიდი
თავი და ათი რქა ჰქონდა. რქებზე – ათი ჯიღა და თავებზე
ღვთისმგმობელი სახელები. დან.7,7. გამოცხ.12,3;17,3.
2 მხეცი, რომელიც მე ვიხილე, ჰგავდა ავაზას. მისი ფეხები,
როგორც დათვისა, მისი პირი, როგორც ლომის ხახა. მისცა მას
გველეშაპმა თავისი ძალა, თავისი ტახტი და დიდი ხელმწიფება.
3 ვიხილე, ერთი მის თავთაგან თითქოს სასიკვდილოდ იყო
განგმირული, მაგრამ ეს სასიკვდილო ჭრილობა განიკურნა, და
განცვიფრდა მთელი დედამიწა და უკან გაედევნა მხეცს.
4 თაყვანი სცეს გველეშაპს, რადგან ხელმწიფება მისცა
მხეცს. თაყვანს სცემდნენ მხეცს და ამბობდნენ: ვინ არის ამ
მხეცისთანა და ვის ძალუძს მასთან შებრძოლება?
5 მიეცა მას პირი, რათა მედიდურად ელაპარაკნა და დაეგმო
ღმერთი. მიეცა მას ხელმწიფება ორმოცდაორ თვეს სამოქმე-
დოდ. დან.7,8;11,36.
6 გახსნა მან პირი ღვთის საგმობად და დაგმო მისი სახელი,
მისი სავანე, ცაში დავანებულნი.
7 ნება მიეცა მას, რომ ეომა წმიდებთან და გაემარჯვა
მათზე. მიეცა მას ხელმწიფება ყველა ტომსა და ხალხზე, ენასა
და ერზე. დან.7,21. გამოცხ.11,7.

8 თაყვანი სცა მას დედამიწის ყველა მცხოვრებმა, რომელთა
სახელებიც ჩაწერილი არ არის სიცოცხლის წიგნში, რომელიც
აქვს წუთისოფლის დასაბამიდან დაკლულ კრავს.
დან.12,1. ფილ.4,3. გამოცხ.17,8;21,27.
9 ვისაც ყური აქვს, ისმინოს.
10 ვისაც ტყვე მიჰყავს, თვითონაც ტყვედ წავა. ვინც მახვი-
ლით ჰკლავს, თვითონაც მახვილით მოკვდება. ამაშია წმიდათა
მოთმინება და რწმენა. დაბ.9,6. ეს.33,1. მათ.26,52. გამოცხ.14,12.

## ორრქიანი მხეცი

11 ვიხილე სხვა მხეცი, მიწიდან ამომავალი. მას ჰქონდა კრა-
ვის მსგავსი ორი რქა და ლაპარაკობდა, როგორც გველეშაპი.
12 იგი მოქმედებდა პირველი მხეცის მთელი ხელმწიფებით
მის წინაშე და აიძულებდა დედამიწას და მის მკვიდრთ თაყვანი
ეცათ პირველი მხეცისთვის, რომელსაც განეკურნა სასიკვდილო
ჭრილობა.
13 ახდენდა დიდ სასწაულებს, ცეცხლიც კი ჩამოიტანა ციდან
დედამიწაზე ადამიანთა წინაშე. 2მჯ.13,2. მათ.24,24. გამოცხ.16,14.
14 აცდუნებდა დედამიწის მკვიდრთ სასწაულებით, რომლე-
ბიც მიეცა მას მხეცის წინაშე მოსახდენად, და ეუბნებოდა
დედამიწის მკვიდრთ, რომ გაეკეთებინათ მხეცის ხატება, რომე-
ლსაც აქვს ჭრილობა მახვილისაგან და რომელიც გაცოცხლდა.
15 მიეცა უფლება მხეცის ხატებისათვის სულის ჩასაბერად,
რომ მხეცის ხატებას ელაპარაკა და ემოქმედა ისე, რომ მოკლუ-
ლიყო ყოველი, ვინც თაყვანს არ სცემდა მხეცის ხატებას.
16 აიძულა ყველა – პატარები და დიდები, მდიდრები და
ღარიბები, თავისუფლები და მონები – მიეღოთ ნიშანი მარჯვენა
ხელზე ან შუბლზე. გამოცხ.17,9.
17 რომ არავის შეძლებოდა ყიდვა-გაყიდვა, იმათ გარდა, ვისაც
ექნებოდა ნიშანი – მხეცის სახელი ან მისი სახელის რიცხვი.
18 აქ არის სიბრძნე. ვისაც გაგება აქვს, გამოითვალოს მხე-
ცის რიცხვი, რადგან რიცხვი ადამიანისაა და მისი რიცხვია
ექვსას სამოცდაექვსი. გამოცხ.17,9.

# თ ა ვ ი 14

## კრავი დგას სიონის მთაზე თავის გამოსყიდულებთან ერთად

1 **ვიხილე**: აჰა, კრავი დგას სიონის მთაზე და მასთან ასო-
ცდაოთხი ათასი, რომელთაც შუბლებზე აწერიათ მისი სახელი
და მისი მამის სახელი. ეზეკ.9,4. გამოცხ.7,3.
2 გავიგონე ხმა ზეციდან, როგორც მრავალი წყლის ხმა, და
როგორც ძლიერი ქუხილის ხმა. და ხმა, რომელიც გავიგონე,
ჰგავდა მექნარეთა ხმას, ქნარზე რომ უკრავენ. გამოცხ.5,8;19,6.

3 ისინი გალობდნენ ახალ საგალობელს ტახტის წინაშე და
ოთხი ცხოველისა და უხუცესთა წინაშე. და არავის შეეძლო ამ
საგალობლის შესწავლა, გარდა მიწისაგან გამოსყიდული ასორ-
მოცდაოთხი ათასისა.
4 ეს ისინი არიან, რომლებიც არ წაბილწულან დიაცებთან,
ვინაიდან ქალწულები არიან. ეს ისინი არიან, რომლებიც მიჰყვე-
ბიან კრავს, სადაც არ უნდა მიდიოდეს. ისინი არიან ადამიანთა-
გან გამოსყიდულნი, როგორც პირველნაყოფი ღვთისა და კრავი-
სათვის. 1კორ.6,20. 2კორ.7,1;11,2.
5 სიცრუე არ იპოვებოდა მათ ბაგეში. ისინი უბიწონი არიან
ღვთის ტახტის წინაშე. სოფ.3,13; ეფეს.5,27.

## სამი ანგელოზი აცხადებს ღვთის სამსჯავროს მოახლოებას

6 ვიხილე სხვა ანგელოზი, რომელიც ზეცის შუა დაფრი-
ნავდა. მას ჰქონდა მარადიული სახარება, დედამიწის მკვიდრ-
თათვის – ყოველი ერის და ტომის, ენისა და ხალხისათვის
სახარებლად.
7 ამბობდა დიდი ხმით: „გეშინოდეთ ღვთისა და დიდება
მიაგეთ მას, ვინაიდან დადგა მისი სამსჯავროს ჟამი. თაყვანი
ეცით ცისა და მიწის, ზღვისა და წყალთა წყაროების
შემქმნელს“. ფსალ.32,6;145,6. საქ.14,15.
8 სხვა ანგელოზი მოჰყვა და თქვა: „დაეცა დიდი ბაბილონი,
რომელმაც თავისი მძვინვარე მეძავობის ღვინო ასვა ყველა
ხალხს“. ეს.21,9. იერ.51,8-9. ეზეკ.16,35.
9 მესამე ანგელოზი მოჰყვა მათ და თქვა დიდი ხმით: „ვინც
თაყვანსა სცემს მხეცს და მის ხატებას და მიიღებს ნიშანს
შუბლზე ან ხელზე,
10 ის შესვამს ღვთის მძვინვარების ღვინისაგან, რომელიც
მისი რისხვის თასში არის შემზადებული შეუზავებლად, და
დაიტანჯება ცეცხლსა და გოგირდში წმიდა ანგელოზებისა და
კრავის წინაშე. ფსალ.74,9. ეს.66,24. იერ.25,9. გამოცხ.16,19.
11 მათი წამების კვამლი იდინებს უკუნითი უკუნისამდე და
არ ექნებათ მოსვენება არც დღისით და არც ღამით, მხეცისა და
მისი ხატების თაყვანისმცემლებს და მათ, ვინც იღებს მისი
სახელის ნიშანს. ეს.34,10. მათ.25,41. იოან.5,29. გამცხ.19,3.
12 აქაა წმიდათა მოთმინება, რომლებიც იცავენ ღვთის მცნე-
ბებს და იესოს რწმენას.

## ნეტარება უფალში დახოცილებისა

13 გავიგონე ხმა ციდან, რომელიც მეუბნებოდა: „დაწერე:
ნეტარ არიან მკვდარნი, რომელნიც ამიერიდან უფალში იხოცე-
ბიან. დიახ, – ამბობს სული, – რათა განისვენონ თავიანთ
შრომათაგან. მათი საქმეები თან წაჰყვება მათ“. 1თეს.4,14.

## კაცის ძე განიკითხავს, როგორც მკისას

14 ვიხილე: აჰა, თეთრი ღრუბელი და ღრუბელზე კაცის ძის
მსგავსი. მის თავზე ოქროს გვირგვინია და მის ხელში – ბასრი
ნამგალი. დან.7,13.
15 სხვა ანგელოზი გამოვიდა ტაძრიდან და დიდი ხმით
შესძახა ღრუბელზე მჯდომს: „გაგზავნე შენი ნამგალი და
მომკე, ვინაიდან დადგა მკის ჟამი, რადგან მოიწია სამკალი
მიწაზე." იოვ.3,13. მათ.13,39.
16 ღრუბელზე მჯდომმა გადმოაგდო თავისი ნამგალი მიწაზე
და მოიმკა მიწა.
17 სხვა ანგელოზი გამოვიდა ტაძრიდან, რომელიც ცაშია, და
მასაც ჰქონდა ბასრი ნამგალი.
18 სამსხვერპლოდან გამოვიდა სხვა ანგელოზი, რომელსაც
ხელმწიფება ჰქონდა ცეცხლზე, და დიდი ხმით შესძახა მას,
ვისაც ბასრი ნამგალი ჰქონდა: გაგზავნე შენი ბასრი ნამგალი და
მოკრიფე მიწის ვაზის მტევნები, ვინაიდან დამწიფდა მათი
მარცვლები. გამცხ.8,5.
19 გადმოაგო ანგელოზმა თავისი ნამგალი მიწაზე და მოკ-
რიფა მიწის ვაზებიდან და ჩაყარა ღვთის მძვინვარების დიდ
საწნახელში. გამოცხ.19,15.
20 და დაიწნეხა საწნახელი ქალაქგარეთ და გამოვიდა სისხლი
საწნახელიდან ცხენების აღვირებამდე, ათას ექვსას სტადიო-
ნამდე. ეს.63,3.

# თ ა ვ ი 15

## შვიდი ანგელოზი შვიდი წყლულით

1 **ვიხილე** სხვა ნიშანი ცაში, დიდი და საკვირველი – შვიდი
ანგელოზი შვიდი უკანასკნელი წყლულით, რომლებითაც თავდე-
ბოდა ღვთის მძვინვარება.
2 ვიხილე თითქოს მინის ზღვა, ცეცხლნარევი, და მძლეველნი
მხეცისა, მისი ხატებისა და მისი სახელის რიცხვისა. იდგნენ
მინის ზღვაზე და ეპყრათ ღვთის ქნარები. გამცხ.4,6.
3 გალობდნენ ღვთის მსახურის მოსეს გალობას და კრავის
გალობას და ამბობდნენ: „დიდია და საკვირველი შენი საქმენი,
უფალო ღმერთო ყოვლისმპყრობელო! წრფელი და ჭეშმარიტია
შენი გზები, ხალხთა მეფეო! გამოს.15.1;6,13. 2შჯ.32,4. ფსალ.144,17.
4 ვის არ შეეშინდება, უფალო, და არ ადიდებს შენს სახეს?
რადგან მხოლოდ შენა ხარ წმიდა. ყველა ერი მოვა და თაყვანს
გცემს შენ, ვინაიდან გამოჩინდნენ შენი სამართალნი". იერ.10,7.
5 ამის შემდეგ ვიხილე: აჰა, გაიხსნა მოწმობის კარვის
ტაძარი ზეცაში.
6 გამოვიდა ტაძრიდან შვიდი ანგელოზი, შვიდი წყლულის

მქონე, წმიდა და ნათელი სელის სამოსელით შემოსილი, რომელთაც მკერდზე ოქროს სარტყლები ერტყათ.
7 ოთხ ცხოველთაგან ერთმა მისცა შვიდ ანგელოზს ოქროს თასი, უკუნითი უკუნისამდე ცოცხალი ღვთის მძვინვარებით სავსე.
8 აივსო ტაძარი კვამლით ღვთის დიდებისა და მისი ძალისაგან, და ვერავინ შეძლო ტაძარში შესვლა, ვიდრე არ დასრულდა შვიდი ანგელოზის შვიდი წყლული. ეს.6,4.

# თ ა ვ ი 16

## ღვთის მძვინვარების შვიდი თასის გადმოღვრა დედამიწაზე

1 **გავიგონე** ტაძრიდან დიდი ხმა, რომელიც ეუბნებოდა შვიდ ანგელოზს: „წადით და დედამიწაზე გადაღვარეთ ღვთის მძვინვარების შვიდი თასი“.
2 წავიდა პირველი და გადმოღვარა მიწაზე თავისი თასი. და გაუჩნდათ სასტიკი და საზარელი ჭრილობები ადამიანებს, რომელთაც მხეცის ნიშანი ჰქონდათ და მის ხატებას სცემდნენ თაყვანს. გამოს.9,9. გამოცხ.13,17.
3 გადმოღვარა მეორემ თავისი თასი ზღვაზე და იქცა სისხლად, როგორც მკვდრისაგან, და დაიხოცა ყოველი სულდგმული ზღვაში.
4 გადმოღვარა მესამემ თავისი თასი მდინარეებსა და წყალთა წყაროებზე, და იქცა სისხლად.
5 გავიგონე წყლების ანგელოზი, რომ ამბობდა: „მართალი ხარ შენ, რომელიც ხარ და იყავი, წმიდაო, რადგანაც ასე განიკითხე. გამცხ.4,8.
6 ვინაიდან მათ დაღვარეს წმიდათა და წინასწარმეტყველთა სისხლი, და შენ მიეცი მათ სასმელად სისხლი, ვინაიდან დაიმსახურეს“. ეს.49,26. მათ.23,34.
7 გავიგონე სამსხვერპლო რომ ამბობდა: „დიახ, უფალო ღმერთო ყოვლისმპყრობელო, ჭეშმარიტი და სამართლიანია შენი განკითხვანი“.
8 გადმოღვარა მეოთხემ თავისი თასი მზეზე და მიეცა მას, რომ ცეცხლით დაეწვა ადამიანები.
9 იწვოდნენ ადამიანები დიდი სიცხით და გმობდნენ ღვთის სახელს, რომელსაც ხელმწიფება აქვს ამ წყლულებზე, და არ მოინანიეს, რომ დიდება მიეგოთ მისთვის.
10 გადმოღვარა მეხუთემ თავისი თასი მხეცის ტახტზე და დაბნელდა მისი სამეფო და ტკივილისაგან ენებს იკვნეტდნენ.
11 გმობდნენ ზეციერ ღმერთს თავიანთი ტკივილებისა და ჭრილობების გამო და არ მოინანიეს თავიანთი საქმეები.
12 გადმოღვარა მეექვსემ თავისი თასი დიდ მდინარეზე –

ევფრატზე და დაშრა მისი წყალი, რათა გამზადებული ყოფი-
ლიყო გზა იმ მეფეთათვის, მზის აღმოსავლიდან რომ მოდიან.
იერ.50,38.

13 ვიხილე როგორც გველეშაპისა და მხეცის, ისე ცრუ-წინა-
სწარმეტყველის პირიდან გამოსული სამი უწმიდური სული,
როგორც ბაყაყები. გამოცხ.12,9;19,20;20,10.
14 ესენი ეშმაკის სულები არიან. ისინი ახდენენ სასწაულებს,
გამოდიან მთელი მსოფლიოს მეფეებთან, რათა შეკრიბონ ისინი
საომრად ყოვლისმპყრობელი ღვთის დიდი დღისათვის. მათ.24,24.
15 აჰა, მოვდივარ, როგორც ქურდი. ნეტარია, ვინც ფხიზ-
ლობს და იცავს თავის სამოსელს, რათა შიშველმა არ იაროს და
არ დაინახონ მისი სირცხვილი.
მათ.24,46. ლუკ.12,39. 2კორ.5,3. 1თეს.5,2. გამოცხ.3,3.
16 შეკრიბა ისინი ადგილზე, რომელსაც ებრაულად არმაგე-
დონი ეწოდება.
17 გადმოღვარა მეშვიდემ თავისი თასი ჰაერში და ტახტიდან
გამოვიდა დიდი ხმა, რომელიც ამბობდა: „აღსრულდა“.
18 იქმნა ელვანი და ხმანი და ქუხილნი და მოხდა დიდი
მიწისძვრა, როგორიც არ მომხდარა მას შემდეგ, რაც ადამიანი
გაჩნდა დედამიწაზე. ასეთი დიდი იყო ის მიწისძვრა!
გამცხ.4,5;8,5;11,13.
19 დიდი ქალაქი დაიყო სამ ნაწილად და წარმართთა ქალა-
ქები დაემხო და მოხსენებულ იქნა დიდი ბაბილონი ღვთის
წინაშე, რომ მისცემოდა მას მისი რისხვის მძვინვარების ღვი-
ნის თასი. გამოცხ.14,8.
20 ყოველი კუნძული გაიქცა და მთები აღარ იპოვებოდა.
21 ტალანტის სიდიდის სეტყვა წამოვიდა ციდან ადამიანებზე.
გმობდნენ ადამიანები ღმერთს სეტყვის წყლულის გამო, ვინაი-
დან ძალიან დიდი იყო მისი წყლული.

## თ ა ვ ი 17

### ხილვა ბაბილონისა და შავწითელ მხეცზე მჯდომი დედაკაცისა

1 **მოვიდა** ერთი იმ შვიდ ანგელოზთაგანი, რომელთაც ჰქო-
ნდათ შვიდი თასი, დამელაპარაკა და მითხრა: „მოდი და გიჩვე-
ნებ სამსჯავროს მრავალ წყალზე მჯდომი დიდი მეძავისა.
ნაუმ.3,4.
2 რომელთანაც მეძაობდნენ დედამიწის მეფეები და მისი
სიძვის ღვინით თვრებოდნენ დედამიწის მკვიდრნი“.
იერ.51,7. გამოცხ.14,18;18,3.
3 მან სულით გადამიყვანა უდაბნოში და ვიხილე დედაკაცი,
მჯდარი ღვთისსაგმობი სახელებით სავსე, შვიდთავიან და
ათრქიან შავწითელ მხეცზე. 2თეს.2,3-4,7. გამოცხ.13,1.

4 დიაცი შემოსილი იყო პორფირით და ძოწეულით, მორ-
თული იყო ოქროთი, პატიოსანი ქვებით და მარგალიტებით.
ხელთ ჰქონდა ოქროს სასმისი, მისი სიძვის სიბილწით და უწმი-
დურებით სავსე.
5 მის შუბლზე ეწერა საიდუმლო სახელი: „დიდი ბაბილონი,
მეძავთა და დედამიწის სიბილწეთა დედა“. გამოცხ.16,19;18,2.
6 დავინახე, რომ დამთვრალი იყო წმიდათა და იესოს
მოწამეთა სისხლით, და რომ ვუყურებდი, მიკვირდა დიდად.

## შვიდთავიანი და ათრქიანი მხეცი

7 მითხრა ანგელოზმა: „რატომ გიკვირს? მე გეტყვი საიდუმ-
ლოს ამ დედაკაცისა და შვიდთავიანი და ათრქიანი მხეცისა,
რომელიც მას ატარებს.
8 მხეცი, რომელიც შენ იხილე, იყო და არ არის, და ამოვა
უფსკრულიდან და დასაღუპად წავა. დედამიწის მკვიდრთ,
რომელთა სახელებიც წუთისოფლის შექმნიდან ჩაწერილია
სიცოცხლის წიგნში, გაუკვირდებათ, როცა დაინახავენ მხეცს,
რომელიც იყო და არ არის, და მოვა.
დან.12,1. გამოცხ.11,7;13,1.
9 აქ საჭიროა გონება, რომელსაც სიბრძნე აქვს: შვიდი თავი
შვიდი მთაა, რომელზეც ეს დედაკაცი ზის.
10 მეფენიც შვიდნი არიან: ხუთი დაეცა, ერთი არის, მეორე
კი ჯერ არ მოსულა და, როცა მოვა, მცირე ხანს დარჩება.
11 მხეცი, რომელიც იყო და არ არის, მერვეა, შვიდთა
რიცხვიდან, და დასაღუპად მიდის.
12 ათი რქა, რომლებიც შენ იხილე, ათი მეფეა, რომელთაც
ჯერ არ მიუღიათ მეფობა, მაგრამ მხეცთან ერთად მიიღებენ
ხელმწიფებას, როგორც მეფეები ერთი საათით.
დან.7,20. გამოცხ.13,1.
13 მათ აქვთ ერთი აზრი და თავიანთ ძალასა და ხელმწიფებას
მხეცს გადასცემენ.
14 ისინი შეებრძოლებიან კრავს და კრავი გაიმარჯვებს
მათზე, ვინაიდან ის არის უფალთ უფალი და მეფეთ მეფე, და
მასთან მყოფნი მოწოდებულნი, რჩეულნი და სარწმუნონი
არიან“. დან.7,27. მათ.28,18. 1ტიმ.6,15. გამოცხ.18,8.
15 მითხრა მე: „ეს წყლები, რომლებიც შენ იხილე, სადაც
მეძავი ზის, არის ხალხები და ბრბოები, და ერები და ენები.
ეფეს.8,7.
16 ათი რქა, შენ რომ იხილე, და მხეცი, შეიძულებენ მეძავს,
დაარბევენ მას და გააშიშვლებენ, მის ხორცს შეჭამენ და მას
ცეცხლში დაწვავენ. გამოცხ.18,8.
17 ვინაიდან ღმერთმა გულებში ჩაუდო, რომ შეასრულონ მისი
ნება, შეასრულონ ერთი ნება და მისცენ მათი მეფობა მხეცს,
ვიდრე არ აღსრულდება ღვთის სიტყვები.

18 ხოლო დედაკაცი, რომელიც შენ იხილე, დიდი ქალაქია,
რომელსაც აქვს მეფობა დედამიწის მეფეებზე. გამოცხ.16,19.

# თ ა ვ ი 18

## ანგელოზი იუწყება ბაბილონის დაცემას

1 **ამის** შემდეგ ვიხილე სხვა ანგელოზი, რომელიც ციდან
ჩამოდიოდა და დიდი ხელმწიფება ჰქონდა. დედამიწა განათდა
მისი დიდებით. ეზეკ.43,2.
2 დაიძახა ძლიერი ხმით და თქვა: „დაემხო, დაემხო დიდი
ბაბილონი, გახდა ეშმაკთა სამკვიდროდ და ყოველი არაწმიდა
სულის თავშესაფრად, და ყოველი არაწმიდა და ბილწი ფრინვე-
ლის თავშესაფრად. ეს.13,19;21,9. იერ.50,1;51,18.
3 ვინაიდან მისი გარყვნილების მძვინვარე ღვინისაგან სვა
ყველა ერმა. დედამიწის მეფეები მეძაობდნენ მასთან და დედა-
მიწის ვაჭრები მისი ფუფუნების ძალისაგან გამდიდრდნენ“.
გამოცხ.17,2.

## ბრძანება ღვთის ხალხს

4 გავიგონე სხვა ხმა ციდან, რომელიც ამბობდა: „გამოე-
რიდე მას, ჩემო ხალხო, რათა არ ეზიარო მის ცოდვებს და არ
მიიღო მისი წყლულებისაგან. ეს.48,20;52,11. ზაქ.2,7.
5 ვინაიდან მისმა ცოდვებმა ცას უწია და გაიხსენა ღმერთმა
მისი უსამართლობანი. იერ.51,49.
6 მიუზღეთ მას, როგორც მან მოგიზღოთ და ორმაგად მია-
გეთ მისი საქმეების მიხედვით. სასმისში, რომელშიც აზავებდა
ღვინოს, ორმაგად შეუზავეთ მას.
7 რამდენადაც განდიდდებოდა და ნებივრობდა, იმდენად
მიაგეთ ტანჯვა და გლოვა. ვინაიდან ამბობდა თავის გულში:
დედოფლად ვზივარ, ქვრივი არა ვარ და გლოვას არ ვიხილავო.
სოფ.2,15.
8 ამიტომ ერთ დღეს მოვა მისი წყლულები და სიკვდილი,
გლოვა და შიმშილი, და დაიწვება ცეცხლში, რადგან ძლიერია
უფალი ღმერთი, რომელიც განიკითხავს მას.

## გოდება უწმიდურთა

9 „იტირებენ და იგლოვებენ მას დედამიწის მეფეები, რომ-
ლებიც მეძაობდნენ და ნებივრობდნენ მასთან, როცა დაინახავენ
მისი ხანძრის კვამლს.
10 მისი ტანჯვის შიშის გამო შორს მდგომარენი იტყვიან:
'ვაი, ვაი, დიდო ქალაქო ბაბილონო, ძლიერო ქალაქო, რადგან
ერთ საათში მოვიდა შენი განკითხვა'. ეზეკ.27,27,30. გამოცხ.14,8.

11 დედამიწის ვაჭრები იტირებენ და იგლოვებენ მას, ვინაი-
დან აღარავინ იყიდის მათ საქონელს,
12 ოქროსა და ვერცხლის საქონელს, პატიოსან თვლებსა და
მარგალიტებს, ბისონსა და პორფირს, აბრეშუმსა და ძოწეულს,
ყოველგვარ სურნელოვან ხეს და სპილოსძვლის ყოველგვარ
ჭურჭელს, ასევე ძვირფასი ხის, სპილენძის, რკინისა და მარ-
მარილოს ყოველგვარ ჭურჭელს,
13 დარიჩინსა და სურნელს, საკმეველს და ნელსაცხებელს,
გუნდრუკს, ღვინოსა და ზეთს, ფქვილსა და ხორბალს, ნახირსა
და ცხვრებს, ცხენებსა და ეტლებს, ადამიანთა სხეულებსა და
სულებს.
14 შენი სულის სასურველი ხილის ნაყოფი წავიდა შენგან,
ყოველი პოხიერი და ბრწყინვალე გაქრა შენგან და ვეღარავინ
იპოვნის მათ.
15 ყოველივე ამით მოვაჭრენი, რომლებიც მისგან გამდიდრდნენ,
შორს დადგებიან მისი ტანჯვის შიშით, იტირებენ და იგლოვებენ.
16 იტყვიან: 'ვაი, ვაი, დიდო ქალაქო, ბისონით, პორფირით
და ძოწეულით შემოსილო, ოქროთი, პატიოსანი თვლებითა და
მარგალიტით შემკულო,
17 რადგან ერთ საათში დაიღუპა ესოდენ დიდი სიმდიდრე'.
და ყოველი მესაჭე, და ყველანი, ვინც ცურავს, და მეზღვაუ-
რები, ყოველი ზღვაზე მოსაქმე, შორს დადგა. იერ.50,23;51,13.
18 რომ დაინახეს მისი ხანძრის კვამლი, შეჰყვირეს და თქვეს:
'რომელი ქალაქი ჰგავსო ამ დიდ ქალაქს?'
19 დაიყარეს მტვერი თავზე და გაჰკიოდნენ ტირილით და
მოთქმით: 'ვაი, ვაი, დიდო ქალაქო, რომლის ძვირფასეულობებით
გამდიდრდა ყველა, ვისაც ხომალდი ჰქონდა ზღვაზე! რადგან
ერთ საათში გაპარტახდა.
20 გაიხარეთ მასზე, ცაო და წმიდანო, მოციქულნო და წინა-
სწარმეტყველნო, რადგან თქვენი სამართალი მოჰკითხა მათ
ღმერთმა.'" ეს.44,23;49,13. იერ.51,48.

## დამხობა ბაბილონისა

21 ასწია ერთმა ძლიერმა ანგელოზმა დიდი დოლაბის მსგავსი
ქვა და გადააგდო ზღვაში და თქვა: „ასეთი დაცემით დაემხობა
დიდი ქალაქი ბაბილონი და აღარ იქნება. იერ.51,63-64.
22 ქნარზე დამკვრელთა და მომღერალთა, მესალამურეთა და
მესაყვირეთა ხმა აღარ გაისმება შენში. აღარ იქნება შენში
არავითარი ხელოსანი და ხელოსნობა, და დოლაბის ხმა აღარ
გაისმება შენში. ეზეკ.26,13.
23 სასანთლის ნათელი აღარ გაგინათებს. აღარ გაისმება შენში
მეფე-დედოფლის ხმა, რადგან შენი ვაჭრები იყვნენ დედამიწის
დიდებულები და შენი გრძნეულება აცდუნებდა ხალხს.
იერ.7,34. გამოცხ.17,2.

24 მასშია ნაპოვნი წინასწარმეტყველთა, წმიდათა და
დედამიწაზე ყველა მოკლულის სისხლი". გამოცხ.17,6.

## თ ა ვ ი 19

### სიხარული ზეცაში ბაბილონის დაცემის გამო

1 **ამის** შემდეგ გავიგონე ცაში დიდი ხმა, როგორც
დიდძალი ხალხის ხმა, რომელიც ამბობდა: „ალილუია! ხსნა,
დიდება და ძალა, ჩვენი ღვთისაა! 2შჯ.32,43. გამოცხ.7,10;12,10.
2 რადგან ჭეშმარიტი და სამართლიანია მისი განკითხვანი,
რადგან მან განიკითხა დიდი მეძავი, რომელმაც წარყვნა
დედამიწა თავისი მეძავობით, და იძია თავისი მონების სისხლი
მისი ხელიდან".
3 განმეორებით თქვეს: „ალილუია! და მისი კვამლი ადის
უკუნითი უკუნისამდე". ეს.34,10. გამოცხ.14,11.
4 ოცდაოთხი უხუცესი და ოთხი ცხოველი დაემხნენ და
თაყვანი სცეს ტახტზე მჯდომარე ღმერთს და ამბობდნენ: „ამინ!
ალილუია!" გამოცხ.4,4.9-10..
5 ტახტიდან გამოვიდა ხმა, რომელიც ამბობდა: „აქებდეთ
ჩვენ ღმერთს ყოველნი მისი მსახურნი, მისი მოშიშნი, პატარები
თუ დიდები".
6 გავიგონე ხმა, როგორც დიდძალი ხალხის ხმა და როგორც
მრავალი წყლის ხმა, როგორც ძლიერ ქუხილთა ხმა, რომელიც
ამბობდა: „ალილუია! რადგან გამეფდა ჩვენი უფალი, ღმერთი
ყოვლისმპყრობელი. ეზეკ.1,24;43,2. გამოცხ.11,15.
7 გავიხაროთ და ვიმხიარულოთ და დიდება მივაგოთ, ვინაი-
დან მოვიდა კრავის ქორწილი, და მისმა სასძლომ თავი გაი-
მზადა. ფსალ.44,14. იგ.9,1. მათ.22,2. ლუკ.14,16. 2კორ.11,2. გამოცხ.21,2.
8 მიეცა მას, რომ ჩაეცვა ნათელი და წმიდა ბისონი, ვინაი-
დან წმიდა ბისონი წმიდანთა სამართლიანობაა".
9 მითხრა მე: „დაწერე: ნეტარნი არიან კრავის საქორწინო
სერობაზე მიწვეულნი". მითხრა: „ეს ჭეშმარიტი სიტყვებია
ღვთისა". გამოცხ.3,18.
10 დავემხე მის ფერხთით, რომ თაყვანი მეცა მისთვის,
მაგრამ მან მითხრა: „ამას ნუ იზამ. შენი და შენი ძმების თანა-
მსახური ვარ, რომელთაც იესოს მოწმობა აქვთ. თაყვანი ეცი
ღმერთს, ვინაიდან იესოს მოწმობა წინასწარმეტყველობის
სულია".

### თეთრცხენოსანი მხედარი, მეფეთა მეფე და უფალთა უფალი

11 ვიხილე ცა გახსნილი, და თეთრი ცხენი და მისი მხედარი
იწოდება სარწმუნოდ და ჭეშმარიტად, და სიმართლით განიკი-
თხავს და იბრძვის. გამოცხ.6,2.

12 მისი თვალები ცეცხლის ალსა ჰგავდა, თავზე მრავალი
ჯილა ედგა და ზედ ეწერა სახელი, რომელიც მის მეტმა არავინ
იცის. გამოცხ.1,14;2,18.
13 ემოსა სისხლში ამოვლებული სამოსელი. მისი სახელია:
„ღვთის სიტყვა“. ეს.63,2. იოან.1,1.
14 ციური ლაშქარი მისდევდა მას თეთრ ცხენებზე, თეთრი
და წმიდა ბისონით შემოსილი. გამოცხ.7,9.
15 მისი პირიდან გამოდიოდა ბასრი მახვილი, რომელიც
შემუსრავს ერებს, და იგი დამწყემსავს მათ რკინის კვერთხით.
იგი წურავს ყოვლისმპყრობელი ღვთის რისხვის მძვინვარების
ღვინის საწნახელს. ფსალ.2,9. ეს.11,4;63,3.
16 მის სამოსელზე და მის თეძოზე აწერია სახელი: „მეფეთ
მეფე და უფალთ უფალი“. გამოცხ.17,14;19,12.

## მხეცი ჩაგდებულია ცეცხლის ტბაში

17 ვიხილე მზეზე მდგარი ერთი ანგელოზი. დაიყვირა მან
დიდი ხმით და უთხრა ყოველ ფრინველს, რომლებიც დაფრი-
ნავდნენ ზეცის შუა: „მოდით, შემოკრბით ღვთის დიდ სერო-
ბაზე, იერ.12,9. ეზეკ.39,17.
18 რომ ჭამოთ მეფეთა ხორცი, ათასისთავთა ხორცი, ძლიერთა
ხორცი, ცხენთა და მხედართა ხორცი, ყველა თავისუფლისა და
მონის, მცირისა და დიდის ხორცი“.
19 ვიხილე მხეცი და დედამიწის მეფენი და მათი ლაშქარნი
შეკრებილნი, რათა შებმოდნენ მხედარსა და მის ლაშქარს.
20 შეპყრობილ იქნა მხეცი და მასთან ერთად ცრუწინასწარ-
მეტყველი, რომელიც სასწაულებს ახდენდა მის წინაშე, რომლი-
თაც აცდუნა მხეცის ნიშნის მიმღებნი და მისი ხატის მოთაყვა-
ნენი, და ორივენი ცოცხლად იქნენ ჩაყრილნი ცეცხლის ტბაში,
რომელიც გოგირდით იწვოდა. გამოცხ.20,10.
21 დანარჩენები დაიხოცნენ მახვილით, რომელიც ცხენზე
მჯდომარის პირიდან გამოდიოდა, და ყველა ფრინველი გაძღა
მათი ხორცით.

# თ ა ვ ი 20

## სატანას შებორკვა

1 **ვიხილე** ზეციდან ჩამომავალი ანგელოზი, რომელსაც ხელში
ჰქონდა უფსკრულის გასაღები და დიდი ჯაჭვი. ლუკ.8,31. გამოცხ.1,18.
2 შეიპყრო გველეშაპი, ძველი გველი, რომელიც არის ეშმაკი
და სატანა, და შებორკა ათასი წლით. 2პეტ.2,4. იუდ.1,6. გამოცხ.12,9.
3 ჩააგდო იგი უფსკრულში, ჩაკეტა და დაადო ბეჭედი, რათა
აღარ აცდუნოს ერები, ვიდრე ათასი წელი არ შესრულდება.
ამის შემდეგ კი უნდა გათავისუფლდეს მცირე ხნით.

4 ვიხილე ტახტები და მათზე მსხდომარენი, და მათ მიეცათ
სამსჯავრო და იესოს მოწმობისა და ღვთის სიტყვისათვის
თავმოკვეთილთა სულები, რომლებმაც თაყვანი არ სცეს მხეცს,
არც მის ხატებას და არ მიიღეს მისი ნიშანი თავიანთ შუბლსა
და ხელზე. ისინი გაცოცხლდნენ და მეფობდნენ ქრისტესთან
ერთად ათას წელს.
დან.7,9.22;8,17. მათ.19,28. 1კორ.6,2. 2ტიმ.2,12. გამოცხ.6,1.
5 სხვა მკვდრები კი არ გაცოცხლდნენ, ვიდრე არ
შესრულდა ათასი წელი. ეს არის პირველი აღდგომა.
6 ნეტარი და წმიდაა ის, ვისაც აქვს წილი პირველ აღდგო-
მაში. მასზე ხელმწიფება არ აქვს მეორე სიკვდილს, არამედ
ისინი იქნებიან მღვდლები ღვთისა და ქრისტესი და იმეფებენ
მასთან ერთად ათას წელს. ეს.61,6. გამოცხ.1,6;21,7.

## სატანის გათავისუფლება

7 როცა ათასი წელი შესრულდება, გათავისუფლდება სატანა
თავისი საპყრობილიდან ეზეკ.38,2;39,1. გამოცხ.16,14.
8 და გამოვა დედამიწის ოთხივე კუთხეში, რათა შეაცდინოს
ერები, გოგი და მაგოგი, შეკრიბოს ისინი საბრძოლველად,
რომელთა რიცხვი ზღვის ქვიშასავითაა.
9 გამოვიდნენ დედამიწის სივრცეზე, გარს შემოერტყნენ
წმიდათა ბანაკს და საყვარელ ქალაქს. ჩამოვიდა ცეცხლი
ზეციდან და შთანთქა ისინი. ეს.66,24. დან.7,11. გამოცხ.14,10;19,20.
10 ხოლო ეშმაკი, რომელმაც აცდუნა ისინი, ჩაგდებულ იქნა
ცეცხლისა და გოგირდის ტბაში, სადაც მხეცი და ცრუწინა-
სწარმეტყველი იმყოფებთან, და დაიტანჯებიან დღე და ღამე,
უკუნითი უკუნისამდე.

## პატარები და დიდები დგანან დიდი თეთრი ტახტის წინაშე

11 ვიხილე დიდი თეთრი ტახტი და ზედ მჯდომარე, რომლი-
სგანაც გარბოდა ცა და მიწა, და არ იპოვებოდა მათთვის
ადგილი. 2პეტ.3,10.
12 ვიხილე მკვდრები, დიდები და პატარები, რომლებიც
ტახტის წინ იდგნენ, და გადაშლილი იყო წიგნები. გადაშლილი
იყო სხვა წიგნიც, რომელიც სიცოცხლის წიგნია, და განკითხულ
იქნენ მკვდრები წიგნებში ნაწერიდან, მათი საქმეებისამებრ.
გამოცხ.2,23;3,5;13,8;21,27.
13 მისცა ზღვამ მასში მყოფი მკვდრები და თითოეული
განკითხულ იქნა თავისი საქმეებისამებრ.
14 სიკვდილი და ჯოჯოხეთი ჩაყრილ იქნენ ცეცხლის ტბაში.
ეს არის მეორე სიკვდილი, ცეცხლის ტბა.
15 ვინც არ იყო ჩაწერილი სიცოცხლის წიგნში, ცეცხლის
ტბაში იქნა ჩაგდებული. 1კორ.15,26. გამოცხ.2,11.

## თ ა ვ ი 21

### ვიხილე ახალი ცა და ახალი მიწა

1 **ვიხილე** ახალი ცა და ახალი მიწა, ვინაიდან პირველი ცა
და პირველი მიწა გარდახდა, და ზღვა აღარ იყო.
ეს.65,17. 2პეტ.3,13.
2 ვიხილე წმიდა ქალაქი ახალი იერუსალიმი, რომელიც
ღვთისაგან ეშვებოდა ციდან გამზადებული, როგორც თავისი
ქმრისათვის მორთული სასძლო.
ეს.52,1;54,5. 2კორ.11,2. გალ.4,26. ებრ.12,22. გამოცხ.3,12.
3 გავიგონე ტახტიდან დიდი ხმა, რომელიც ამბობდა: „აჰა,
კარავი ღვთისა კაცთა შორის! და ის დამკვიდრდება მათ შორის,
ისინი იქნებიან მისი ერი და თვით ღმერთი იქნება მათთან.
ლევ.26,12. ეზეკ.43,7.
4 მოსწმედს ყველა ცრემლს მათი თვალებიდან და აღარ
იქნება სიკვდილი. გლოვა, გოდება და ტკივილიც აღარ იქნება,
რადგან წინანდელნი გარდახდნენ“. ეს.25,8;35,10. გამოცხ.7,17.
5 თქვა ტახტზე მჯდომარემ: „აჰა, ვქმნი ყოველივეს ახალს“.
და მითხრა მე: „დაწერე, რადგან ეს სიტყვები სარწმუნო და
ჭეშმარიტია“. ეს.43,18-19. 2კორ.5,17.
6 მითხრა: „აღსრულდა! მე ვარ ანი და ჰაე, დასაბამი და
დასასრული. მე მივცემ მწყურვალს უსასყიდლოდ სიცოცხლის
წყლის წყაროდან. გამოცხ.1,8.10;22,13.
7 გამარჯვებული დაიმკვიდრებს ამას, მე მისთვის ღმერთი
ვიქნები და ის ჩემთვის – ძე. ებრ.8,10.
8 ხოლო მხდალთა და ურწმუნოთა, შებილწულთა და
მკვლელთა, მეძავთა და გრძნეულთა, კერპთაყვანისმცემელთა და
ყველა ცრუთა ხვედრი ტბაშია, რომელიც იწვის ცეცხლითა და
გოგირდით, რომელიც მეორე სიკვდილია“. 1კორ.6,9. გალ.5,19-20.

### ახალი იერუსალიმი, მისი კარიბჭე, გალავანი და სასანთლე

9 მოვიდა ერთი იმ შვიდ ანგელოზთაგანი, რომელთაც შვიდი
უკანასკნელი წყლულებით სავსე შვიდი თასი ჰქონდათ, და
მითხრა: „მოდი და გიჩვენებ სასძლოს, კრავის ცოლს“.
გამოცხ.15,1;19,7.
10 წამიყვანა სულით დიდსა და მაღალ მთაზე. მიჩვენა წმიდა
ქალაქი იერუსალიმი, რომელიც ციდან ეშვებოდა ღვთისაგან,
11 მქონე ღვთის დიდებისა. მისი შუქი მსგავსი იყო პატიო-
სანი თვლისა, როგორც იასპის ქვისა, ბროლივით გამჭვირვალესი.
12 მას ჰქონდა დიდი და მაღალი გალავანი, თორმეტი კარიბჭე
და კარიბჭეებზე თორმეტი ანგელოზი, და ზედ ეწერა სახელები
ისრაელიანთა თორმეტი ტომისა. ეზეკ.48,31.
13 სამი კარიბჭე აღმოსავლეთიდან, სამი კარიბჭე – ჩრდილოე-
თიდან, სამი – სამხრეთიდან და სამი – დასავლეთიდან.

14 ქალაქის გალავანს ჰქონდა თორმეტი საძირკველი და მათზე იყო კრავის თორმეტი მოციქულის სახელები.

მათ.16,18. გალ.2,9. ეფეს.2,20.

15 ჩემთან მოლაპარაკეს საზომად ოქროს ლერწამი ჰქონდა ქალაქის, მისი კარიბჭეებისა და მისი გალავნის გადასაზომად.

ეზკ.40,3.

16 ქალაქი ოთხკუთხედად იყო მდებარე და მისი სიგრძე იგივე იყო, რაც სიგანე. გაზომა მან ქალაქი ლერწმით თორმეტი ათას სტადიონზე. მისი სიგრძე, სიგანე და სიმაღლე თანაბარი იყო.

17 გაზომა მისი გალავანი და გამოვიდა ას ორმოცდაოთხი წყრთა, კაცის საზომით, რომელიც ანგელოზისაა.

18 მისი გალავანი იასპით იყო ნაგები, ხოლო ქალაქი იყო წმიდა ოქრო, მსგავსი წმიდა მინისა.

19 ქალაქის გალავნის საძირკვლები მოპირკეთებული იყო ყოველნაირი ძვირფასი ქვებით. პირველი საძირკველი იყო იასპი, მეორე – საფირონი, მესამე – ქალკედონი, მეოთხე – ზურმუხტი,

გამოს.28,17. ეს.54,11.

20 მეხუთე – სარდონიქსი, მეექვსე – სარდიონი, მეშვიდე – ქრიზოლითი, მერვე – ბივრილი, მეცხრე – ტოპაზი, მეათე – ქრისოპრასი, მეთერთმეტე – იაკინთი, მეთორმეტე – ამეთვისტო.

21 თორმეტი კარიბჭე თორმეტი მარგალიტი იყო. ყოველი კარიბჭე თითო მარგალიტი, ხოლო ქალაქის ქუჩა სუფთა ოქრო იყო, როგორც გამჭვირვალე მინა.

22 ტაძარი კი ვერ ვიხილე მასში, რადგან მისი ტაძარი ყოვლისმპყრობელი უფალი ღმერთია და კრავი.

23 ქალაქს არ სჭირდება არც მზე, არც მთვარე, გასანათლებლად, რადგან ღვთის დიდებამ გაანათა იგი და კრავია მისი სასანთლე. ეს.60,19. გამოცხ.22,5.

24 ერები ივლიან მის ნათელზე, მიწიერი მეფეები მიიტანენ იქ თავიანთ დიდებასა და პატივს. ეს.60,11.20. გამოცხ.22,5.

25 მისი კარიბჭენი დღისით არ დაიკეტება, რადგან ღამე არ იქნება იქ. ეს.60,3.5. გამოცხ.22,5.

26 მიიტანენ იქ ერების დიდებასა და პატივს.

27 ვერ შევა მასში ვერაფერი უწმიდური და ვერც ერთი სიბილწისა და სიცრუის ჩამდენი, არამედ მხოლოდ ისინი, ვინც კრავის სიცოცხლის წიგნში არიან ჩაწერილი. ეს.35,8. გამოცხ.20,12.

## თ ა ვ ი 22

### სიცოცხლის წყლის მდინარე

1 **მიჩვენა** სიცოცხლის წყლის მდინარე, ბროლივით ჭვირვალი, რომელიც ღვთისა და კრავის ტახტიდან მოედინებოდა.

ეზეკ.47,1. ზაქ.14,8. გამოცხ.4,6.

2 მისი ქუჩის შუაგულში, მდინარის გაღმა-გამოღმა, სიცოცხლის ხეა, რომელიც ისხამს თორმეტ ნაყოფს, ყოველ თვეში იძლევა თავის ნაყოფს. ხოლო ხის ფოთლები ხალხთა განსაკურნავადაა. ეზკ.47,12. გამოცხ.2,7.
3 დაწყევლილი არაფერი აღარ იქნება, ღვთისა და კრავის ტახტი იქნება მასში და მისი მსახურები მოემსახურებიან მას.
4 იხილავენ მის სახეს და მისი სახელი შუბლზე ეწერებათ.
მათ.5,8. 1იოან.3,2. 1კორ.13,12.
5 ღამე აღარ იქნება და აღარ დასჭირდებათ არც სასანთლის შუქი და არც მზის ნათელი, ვინაიდან უფალი ღმერთი გაუნათებს მათ და იმეფებენ უკუნითი უკუნისამდე.
ეს.60,19. გამოცხ.21,23.

## ეს სიტყვები სარწმუნო და ჭეშმარიტია

6 მითხრა მე: „ეს სიტყვები სარწმუნო და ჭეშმარიტია. და წინასწარმეტყველთა სულების უფალმა ღმერთმა მოავლინა თავისი ანგელოზი, რათა ეჩვენებინა თავის მსახურთათვის, რაც უნდა მოხდეს მალე. გამოცხ.1,1;19,9;21,5.
7 აჰა, მე მოვალ მალე. ნეტარია, ვინც დაიცავს ამ წიგნის წინასწარმეტყველების სიტყვებს“. გამოცხ.1,3;3,11.
8 მე, იოანემ, მოვისმინე და ვიხილე ეს. როცა მოვისმინე და ვიხილე, დავემხე იმ ანგელოზის ფერხთით, რომელმაც მაჩვენა ყოველივე ეს, რათა თაყვანი მეცა.
9 მითხრა: „ნუ იზამ ამას, ვინაიდან მე თანამსახური ვარ შენი და შენი წინასწარმეტყველი ძმებისა და იმათი, ვინც იცავს ამ წიგნის სიტყვებს. ღმერთს ეცი თაყვანი“. გამოცხ.19,10.

## აჰა, მოვალ მალე

10 მითხრა: „ნუ დაბეჭდავ ამ წიგნის წინასწარმეტყველების სიტყვებს, რადგან ახლოა ჟამი. გამოცხ.1,3.
11 უსამართლო კვლავ უსამართლობდეს და უწმიდური კვლავ უწმიდურობდეს, მართალი კვლავ მართლობდეს და წმიდა კვლავ წმიდობდეს. ეზკ.3,27. დან.12,10. 2ტიმ.3,13.
12 აჰა, მოვალ მალე და ჩემი საზღაური ჩემთან არის, რათა თითოეულს მისი საქმეებისაებრ მივუზღო. გამოცხ.20,12.
13 მე ვარ ანი და ჰაე, პირველი და უკანასკნელი, დასაბამი და დასასრული. გამოცხ.1,8.

## საბოლოო გაფრთხილება და კურთხევა

14 ნეტარნი არიან, რომლებიც რეცხავენ თავიანთ სამოსელს, რომ ჰქონდეთ უფლება სიცოცხლის ხეზე და კარიბჭეთი შევიდნენ ქალაქში. გამოცხ.2,7.

15 მის მიღმა არიან ძაღლები და გრძნეულები, მეძავნი და
კაცისმკვლელები, კერპთაყვანისმცემლები და ყოველი მოყვა-
რული და ჩამდენი სიცრუისა. ეფეს.5,5. ფილ.3,2. გამოცხ.21,8.
16 მე, იესომ, მოვავლინე ჩემი ანგელოზი, რათა დაგიმოწმოთ
ეს ეკლესიებში. მევარ დავითის ფესვი და შთამომავალი, ცისკ-
რის კაშკაშა ვარსკვლავი“. რიცხ.24,17. 2პეტ.1,19. რომ.15,12. გამოცხ.2,28.
17 სული და სასძლო ამბობენ: „მოდი!“ გამგონემაც თქვას:
„მოდი!“ მწყურვალი მოვიდეს და მსურველმა უსასყიდლოდ
აიღოს სიცოცხლის წყალი. ეს.55,1. იოან.7,37. გამოცხ.21,6.
18 მე ვამოწმებ ყველასთვის, ვისაც ესმის ამ წიგნის წინა-
სწარმეტყველების სიტყვები: თუ ვინმე რამეს დაუმატებს ამას,
ღმერთი გაუმრავლებს მას ამ წიგნში ჩაწერილ წყლულებს.
2შჯ.4,2;12,32. იგ.30,6.
19 თუ ვინმე რამეს მოაკლებს ამ წინასწარმეტყველების
წიგნის სიტყვებს, ღმერთი წაართმევს მას წილს სიცოცხლის
ხიდან, წმიდა ქალაქიდან და იქიდან, რაც ამ წიგნშია
ჩაწერილი.
20 ამის დამმოწმებელი ამბობს: „ჰე, მალე მოვალ!“ ამინ. ჰე,
მოდი, უფალო იესო.
21 ჩვენი უფლის იესო ქრისტეს მადლი ყველა წმიდასთან.
ამინ.